**თარგმნა:**
გიორგი კამლაძემ

**მთავარი რედაქტორი:**
ზურაბ მიქელაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**
უშანგი ბოლქვაძე

**კორექტორი:**
ადამ შანთაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**ISBN:**
978-9941-0-8476-8

**თარგმნილია:**
**Muhammad Hamidullah**
**«Initiation à l'Islam»**

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით*

გამომცემლობა ერქამი: 2020 – წელი

II-ი გამოცემა

# ისლამი

## Initiation à l’Islam



*პროფესორი*
*მუჰამმედ ჰამიდულლაჰ*

ბათუმი – 2020 წ.

# სარჩევი







## ისლამის მსოფლმხედველობა / 86



## ადამიანი და მისი რწმენა / 108



## რელიგიური პრაქტიკა / 131



## სულიერი ცხოვრების კულტურა / 158



## ისლამის ზნეობა / 177







## ისლამის პოლიტიკური სისტემა / 197



## ისლამის სამართლებრივი სისტემა / 222



## ისლამის ეკონომიკური სისტემა / 248







## მუსლიმი ქალი / 271



## ისლამის დამოკიდებულება არამუსლიმთა მიმართ / 289



## მუსლიმის წვლილი მეცნიერებისა და ხელოვნების განვითარებაში / 308







## ისლამის საერთო ისტორია / 332



## მუსლიმის ყოველდღიური ცხოვრება / 350







# პროფესორი მუჰამმედ ჰამიდულლაჰი

მწერალი მუჰამმედ ჰამიდულლაჰი დაიბადა 1908 წელს ინდოსტანში, დაბა ჰაიდარაბად-დაკანში, განათლება უნივერსიტეტ ოსმანიაში მიიღო, სადაც განათლებას დასავლური და აღმოსავლური მეცნიერებების საფუძველზე აძლევდნენ. მეექას, მედინას, სანას, დამასკოს, კაიროს, სტამბულისა და გერმანული ბონის ბიბლიოთეკებში ჩატარებული ხანგრძლივი გამოკვლევების შედეგად დაიცვა საოსტატო და სადოქტორო დისერტაცია ისლამის სახელმწიფო სამართლისა და საერთო სახელმწიფო სამართლის განხრით. 1947 წლამდე ოსმანიის უნივერსიტეტის სამართლის ფაკულტეტზე პროფესორი იყო.

ინდოეთის მიერ ხაიდარაბადის დაპყრობის შემდეგ, პარიზში დასახლდა და იქ დაფუძნდა როგორც პიროვნება, მოქალაქეობის გარეშე. არის სამეცნიერო გამოკვლევების ფრანგული ნაციონალური ცენტრის წევრი. იცის და საუბრობს სხვადასხვა აღმოსავლურ და დასავლურ ენებზე, მათ შორის რუსულზეც, იმ დონეზე, რომ ამ ენებზე ნაწარმოების დაწერაც შეუძლია. ხანგრძლივი დროის განმავლობაში ეწეოდა საგანმანათლებლო მოღვაწეობას და მართავდა კონფერენციებს თურქეთში, სტამბოლის, ანკარასა და ერზრუმის უნივერსიტეტებში. ამ ნაწარმოების მეორე გამოცემა განხორციელდა გერმანულ გამოცემასთან შედარებით; იმ გამოცემაში არსებული დამატებები გადათარგმნილი და დამატებული იქნა მოცემულ გამოცემაში.





# წინასიტყვაობა

ეს მოკრძალებული ნაწარმოები დაწერილია ისლამის შესახებ საიმედო და ზუსტი ცნობების მისაღებად, საზოგადოების სულ უფრო მზარდი მოთხოვნილებების დაკმაყოფილების მიზნით.

წიგნში შემჭიდროებული ფორმით და ამავე დროს ძალიან ზუსტად და ამომწურავად გადმოცემულია ცნობები რელიგიის, ისტორიის, კულტურისა და მუსლიმთა ყოველდღიური ცხოვრების შესახებ.

ამ ნაწარმოებით ჩვენ შევეცადეთ, ნათლად და უბრალოდ გადმოგვეცა იმ სფეროს ასპექტები, რომლის გამოკვლევაც მიზნად დავისახეთ. ამავე დროს შეგვიძლია, წარმოვუდგინოთ აუცილებელი და საკმარისი ინფორმაცია მათ, რომლებიც ისწრაფვიან, მიიღონ ობიექტური ცნობები ისლამის მსოფლმხედველობის შესახებ.

ამ წიგნის თითოეული თავი თავისთავად დასრულებულ და დამოუკიდებელ ნაშრომს წარმოადგენს. რადგანაც ამ დამოუკიდებლობის მისაღწევად ზოგიერთი ცნობების მოყვანა სხვა თემებთან კავშირში მოგვიწია, ზოგიერთი განმეორების თავიდან აცილება ვერ მოხერხდა.

ძალისხმევა ჩვენიდან, წარმატება ალლაჰისგან.

***პროფესორი***
***მუჰამმედ ჰამიდულლაჰი***
***პარიზი, 1989.***





*ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიიმ!*
*სახელითა ალლაჰისა, მოწყალისა მწყალობლისა.*

# ისლამის შუამავალი. მისი ცხოვრება

## შესავალი

1.ისტორიამ იცის ბევრი პიროვნების მაგალითი, რომლებმაც თავიანთი სიცოცხლე საკუთარ ხალხში რელიგიური და სოციალური რეფორმების გატარებას მიუძღვნეს. ასეთი პიროვნებები ყველა ეპოქაში და ყველა ხალხში იყვნენ. ინდოეთში ასეთი არის ბუდა. ჩინელებს ჰყავთ კონფუცი. ყველაზე უდიდესი რეფორმატორებიდან ერთ-ერთი მოგვცა ბაბილონმა—წმინდა იბრაჰიმი (ბიბლიური აბრაამი), ( რა თქმა უნდა, თუ არ ჩავთვლით წმინდა იბრაჰიმის წინაპრებს, რომელთა შესახებაც ძალიან ცოტა რამაა ჩვენთვის ცნობილი—იდრისს და ნუჰს (ნოე)). იუდეველ ხალხის წიაღიდან რეფორმატორთა მთელი რიგი გამოვიდა. მათგან მხოლოდ ზოგიერთს ჩამოვთვლით: მუსა (მოსე), ისმაილი (ისაკი), დაუდი (დავითი), სულეიმანი (სოლომონი), ისა (იესო)

2. საჭიროა, ყურადღება მივაქციოთ ორ მომენტს: ძირითადში, ეს რეფორმატორები აცხადებდნენ იმის შესახებ, რომ ღვთიური მისიით მოვიდნენ. იმ წმინდა წიგნებისადმი, რომლებსაც ისინი თავიანთ ხალხს აძლევდნენ, ადამიანის ცხოვრების ყველა წესისადმი ისეთივე დამოკიდებულება იყო, როგორც სიტყვე-





ბისადმი, რომლებიც მათ ჩვენმა ყოვლისშემძლე გამჩენმა გარდმოუვლინა და შთააგონა. ეს პირველი მომენტია. რაც შეეხება მეორე მომენტს, ამ ხალხებში შინაგანი გათიშულობა და ომები ღვთიური ზეშთაგონებების დავიწყებას იწვევდა. ეს უბედურება აღმოჩნდა იმის მიზეზი, რომ დროთა ქარტეხილში წმინდა იდრისისთვის (ყურანის მიხედვით, წმინდა ადამის შთამომავალი მეშვიდე თაობაში) ბოძებული წიგნი დაიკარგა. ამ წიგნში, რომელსაც ცალკეული ნაწყვეტების სახით თანამედროვე თორა შეიცავს, საუბარია უკანასკნელი შუამავლის მოსვლის შესახებ, ამაზე გვამცნობს ასევე წმინდა ნუჰიც. ასევე ცნობილია, რომ ამ წიგნში, რომელიც 250 გვერდს შეიცავს, დიდი ადგილი ეთმობა მითებსა და ლეგენდებს. წმინდა იბრაჰიმის წიგნის შესახებ ჩვენ მხოლოდ მისი სახელწოდების მიხედვით ვიცით, ხოლო წმინდა მუსას წიგნების შესახებ ჩვენ ვიცით, რომ ისინი მრავალჯერ განადგურდნენ და ჩვენამდე ნაწილობრივ განახლებული სახით მოაღწიეს.

3. ჰომო საპიენსის (გონიერი ადამიანი) მოღვაწეობის არტეფაქტების შესწავლის დროს, შეიძლება გაკეთდეს დასკვნა იმის შესახებ, რომ ადამიანი ყოველთვის მოქმედებდა იმის ცოდნით, რომ არსებობს უზენაესი არსება, ყველა არსებულის გამჩენი. იმასთან ერთად, რომ ღვთისმსახურების ფორმები სახეცვლილებებს განიცდიდა, ყველა ეპოქაში ადამიანები გამჩენისადმი თავიანთი მორჩილების ჩვენებას ცდილობდნენ და მის წინაშე თავიანთი ვალდებულებების შესრულებას ესწრაფვოდნენ. ასევე, ყოველთვის მიიჩნეოდა, რომ იშვიათ რჩეულებს, რომლებიც შესანიშნავ ზნეობრიობასა და მაღალ სულს ფლობდნენ, ყველგან მყოფ, მაგრამ ადამიანის თვალისთვის უხილავ გამჩენთან უშუალო კავშირის დამყარება





შეეძლოთ. იგივე იშვიათი რჩეულები, რომლებიც ასეთ კავშირს ამყარებდნენ, მიიჩნეოდნენ ან გამჩენის განსახიერებად (ალლაჰი შევიდა ადამიანის სხეულში და ხალხის წინაშე წარსდგა) ან აღიქმებოდნენ როგორც ადამიანები, რომლებიც ზეშთაგონებების გზით, თავიანთი ხალხის ჭეშმარიტების გზაზე დასაყენებლად, ღვთიურ სახელმძღვანელოს იღებდნენ.

ცნობიერების ყველა მეტაფიზიკურ სისტემას, ყველა რელიგიას აქვს თავისი ტერმინები და თავისი დამოუკიდებელი გაგება. ამასთან ერთად, არ არის საჭიროება ვისაუბროთ იმაზე, რომ ამ შეხედულებებიდან ერთ-ერთი, გონების თვალსაზრისით, სხვებთან შედარებით უფრო ლოგიკური და მისაღებია. როგორ შეიძლება სხვა ადამიანამდე საკუთარი შეხედულებები და აზრები მივიტანოთ? ამისათვის ჯერჯერობით არ არსებობს სხვა საშუალება, გარდა იმისა, რომ მას იმ ენაზე ავუხსნათ, რომელიც იცის და ესმის. ამაზე განსაკუთრებით სასარგებლოა ჩვენი იმ მკითხველების ყურადღების გამახვილება, რომლებიც მუსლიმები არ არიან იმიტომ, რომ ისლამის შესწავლა ახლახანს დაიწყეს.

4. ისას დაბადებიდან მეექვსე ასწლეულში გადავინაცვლოთ. ამ ეპოქაში ადგილი აქვთ რელიგიებს, რომლებიც ცალკეულ ხალხებზე, ადამიანთა ცალკეული ჯგუფებისადმი თავიანთ კუთვნილებას დეკლარირებენ. თუმცა ასეთი რელიგიები კაცობრიობის დანარჩენ ნაწილს იმ ბოროტებისა და ეჭვების მოსაშორებელი საშუალებების გარეშე ტოვებენ, რომლებსაც ისინი ხვდებიან. რა თქმა უნდა, არის სხვა რელიგიებიც, რომლებიც მსოფლიოდ ითვლება, მაგრამ ეს რელიგიები ადამიანთა ხსნას სრულ განდგომასა და მიწიერი ცხოვრებაზე უარის თქმას უკავშირებენ, ამიტომ აღმოჩნდება, რომ მათი მიღება და მათზე





გაყოლა მხოლოდ რჩეულ ადამიანთა შეზღუდულ რიცხვს შეუძლია. ეს იმ დროს, როდესაც სხვა ტერიტორიებზე ჰყავავის ურწმუნოება, მატერიალიზმი, აქ ადამიანები რელიგიისგან იმდენად შორს არიან, რომ საკუთარი კმაყოფილების და თავიანთი სურვილების დაკმაყოფილების გარდა არაფერზე ფიქრობენ, სხვა ადამიანების უფლებების დაცვაზე არანაირად არ ზრუნავენ.

## არაბეთი

5. თუ დიდი ნახევარსფეროს (ანუ ტერიტორია, სადაც ხმელეთი მეტია ვიდრე ზღვა, ნახევარსფერო, სადაც მდებარეობს კონტინენტები, რომლებიც მიღებულია, იწოდებოდეს „ძველ სამყაროდ"- ევროპა—აზია—აფრიკა) რუკას შევხედავთ, შეიძლება, შევამჩნიოთ, რომ არაბეთის ნახევარკუნძული ამ „ძველი სამყაროს" ცენტრალურ ნაწილში მდებარეობს. ამ ნახევარკუნძულზე, სადაც გადაჭიმულია უკიდეგანო უდაბნოები, ცხოვრობდნენ მომთაბარე ადამიანები, რომლებიც უმეტესწილად ერთ ხალხს მიეკუთვნებოდნენ. ისინი, სხვადასხვა ცხოვრების წესის მიუხედავად, ერთმანეთს შორის ნათესაურ კავშირებს ინარჩუნებდნენ. უდაბნოს გამო, რომელიც ნახევარკუნძულის, თითქმის, მთელ ტერიტორიას იკავებდა, ცხოვრებისთვის საჭირო საშუალებებში შეზღუდულნი იყვნენ. ამიტომ ვაჭრობას მათ ცხოვრებაში უფრო დიდი მნიშვნელობა ჰქონდა, ვიდრე მიწათმოქმედებას ან წარმოებას.





ისინი ბევრს მოგზაურობდნენ, გადიოდნენ არაბეთის ნახევარკუნძულის საზღვრებს გარეთაც: სირიაში, ეგვიპტეში, ეთიოპიაში, ერაყსა და ინდოეთში.

6. ცენტრალური არაბეთის შესახებ ცოტა რამ თუ იყო ცნობილი, მაშინ, როცა იემენი სამართლიანად ატარებდა „ბედნიერი არაბეთის"სახელწოდებას. რომის სახელმწიფოს წარმოქმნამდე ბევრად ადრე, აქ უკვე მოასწრეს, აყვავებისთვის მიეღწიათ და დიდებული საბისა და მაინას კულტურა დაცემაში მოსულიყო, ხოლო, მოგვიანებით, იემენი აღმოჩნდა საკმარისად ძლიერი, რათა შეენარჩუნებინა თავისი დამოუკიდებლობა უძლიერესი ბიზანტიისა და სპარსეთის სახელმწიფოებისგან. ამავე ეპოქაში ტახტის მემკვიდრეთა შორის იემენი გაყოფილი აღმოჩნდა და დაპყრობილი იქნა სასანიდური ირანის მიერ. მე-6 საუკუნეში ნახევარკუნძულის აღმოსავლეთ ნაწილი, ასევე, სპარსეთის მეფეებს ეკუთვნოდათ, ხოლო მედინაში პოლიტიკური და საზოგადოებრივი შფოთი, თითქოს, ნახევარკუნძულის ყველა ნაწილში არსებული მდგომარეობის ანარეკლი იყო. არაბეთის ჩრდილოეთი, რომელიც ბიზანტიის ძალაუფლების ქვეშ იმყოფებოდა, მცირედ განსხვავდებოდა იმ ტერიტორიისაგან, რომელიც სპარსელების ხელში იყო. რაც შეეხება არაბეთის ცენტრალურ ნაწილს, მან თავიდან აიცილა უცხო სახელმწიფოების გამრყვნელი ხელისუფლება.

7. და, აი, ამ ცენტრალურ არაბეთში, ქალაქთა სამკუთხედი, მექქა-ტაიფა-მედინა საკუთარ თავში მოიცავდა, თითქოს, ღვთიური ჩანაფიქრით დახაზულ თავისებურებას: მექქა, თავისი უდაბნოებით და ყოველგვარი სასოფლო-სამეურნეო მიწების არარსებობით, თავისი ფიზიკური გეოგრაფიით, თითქოს, აფრიკასა და მის მწველ საჰარას ანსახიერებდა. მისგან სამოც კილომეტრში მდებარე ტაიფა მკაცრი კლი-





მატით ევროპას წააგავდა. ამ სამკუთხედის ჩრდილოეთით მდებარე მედინა არანაკლებ ნაყოფიერი იყო ვიდრე სირია და აზიის სხვა ყველაზე ნაყოფიერი ტერიტორიები. თუ კლიმატი ადამიანის ხასიათზე რაიმე ზემოქმედებას ახდენს, მაშინ არაბეთის ნახევარკუნძულზე ეს სამკუთხედი ამ მხრივ ანსახიერებდა მთელ დედამიწას უფრო მეტად, ვიდრე მსოფლიოს რომელიმე სხვა ნაწილი. ეს ადგილი, ყველა თავისი მრავალფეროვნებით და განსხვავებით, წარმოადგენდა მთელი დედამიწის მინიატურულ მოდელს. კეთილშობილი იბრაჰიმისა და ჰაჯარის შთამომავალი, უკეთილშობილესი მუჰამედი ﷺ წარმოშობით მექქადან იყო, ხოლო მედინასა და ტაიფაში მისი ბიძები ცხოვრობნდნენ.

## რელიგია

8. რელიგიური თვალსაზრისით არაბეთი წარმართული იყო. ისეთი რელიგიის მიმდევრები, როგორებიც არის ქრისტიანობა, მაზდიანობა, ძალიან იშვიათად გვხვდებოდნენ. მექელებს ჰქონდათ ერთიანი ალლაჰის გაგება. თუმცა აკეთებდნენ კერპებს, რომლებსაც ხალხსა და ალლაჰს შორის შუამავლებად მიიჩნევდნენ. და რაც ნიშანდობლივია, არ სჯეროდათ არც სიკვდილის შემდგომი აღდგომის და არც სხვა სამყაროში სიცოცხლის. ისინი აგრძელებდნენ ჰაჯობის შესრულებას ალლაჰის სახლ ქააბაში, რომლის მშენებლობა დაწყებული იყო მათი წინაპრის კეთილშობილი იბრაჰიმის მიერ, მაგრამ 2000 წლის მანძილზე, რომელიც მათ წმინდა იბრაჰიმისაგან აშორებდათ, ამ ჰაჯობის არსი შეიცვალა და დამახინჯდა. ჰაჯობა გადაიქცა თავისებურ ბაზრობად, კერპთაყვანისმცემლურ რიტუალად, რომელიც გავლენას არ ახდენდა ვინმეს სოციალურ და სულიერ განვითარებაზე.





## საზოგადოება

9. მექა, ბუნებრივი რესურსების სიმწირის მიუხედავად, ამ სამკუთხედის ქალაქთაგან ყველაზე განვითარებული იყო. მათგან მხოლოდ მას ჰქონდა ქალაქ-სახელმწიფოს სტატუსი. იგი თორმეტი უხუცესისგან შემდგარი საბჭოს მიერ იმართებოდა, რომლის წევრობა მამისგან შვილს გადაეცემოდა. მმართველობის უფლებამოსილება საბჭოს წევრებს შორის იყო გადანაწილებული (ესენი იყო: საგარეო ურთიერთობები, ქააბას მართვა, წინასწარმეტყველება, კერპებისადმი მხვერპლშეწირვის უზრუნველყოფა, ზარალის ასანაზღაურებელი ოდენობის განსაზღვრა, იმ საქალაქო საბჭოს ან პარლამენტის შენობის დაცვა, რომელიც მინისტრთა საბჭოს გადაწყვეტილებებს, ჯარების მართვას და სხვა უფლებამოსილებებს ამტკიცებდა). მექქელებს, რომლებიც კარგი მექარავნეები იყვნენ, საქონლის ექსპორტსა და იმპორტზე მეზობელი სახელმწიფოების: ბიზანტიის იმპერიის, ეთიოპიის ( ასევე იმ ტომებისა და ხალხების, რომელთა ტერიტორიაზეც ისინი ტრანზიტად გადიოდნენ) ნებართვა ჰქონდათ. გარდა ამისა, ისინი იცავდნენ უცხოელებს მოკავშირე ტომების ტერიტორიებზე გავლის დროს. თუმცა ისინი წერილობით ტექსტებს ფართოდ არ იყენებდნენ, მაგრამ დაკავებულნი იყვნენ ლიტერატურით და ხელოვნებით: განვითარებული იყო პოეზია, ორატორული ხელოვნება. ქალისადმი დამოკიდებულება ძირითადში ნორმალური იყო: მას უფლება ჰქონდა განეკარგა საკუთარი ქონება, ქორწინების დროს საჭირო იყო მისი თანხმობა, მას შეეძლო დაეყენებინა პირობა შემდგომი გაყრის შესახებ, განქორწინების და ქმრის სიკვდილის შემდეგ ჰქონდა განმეორებითი ქორწინების უფლება და ა.შ. დიახ, ნამდვილად, იყო





შემთხვევები, როდესაც ქალიშვილებს ჩვილ ასაკში მიწაში ცოცხლად მარხავდნენ, მაგრამ ეს დამახასიათებელი იყო მხოლოდ საზოგადოების ზოგიერთი ფენისთვის და ძალიან იშვიათად გვხვდებოდა.

## წმინდა შუამავლის ﷺ დაბადება

10. აი, ასეთ წიაღში ქრისტიანული კალენდრით, 569 წელს—თარიღები 570 და 571 მცდარია, არ ეყრდნობა საიმედო წყაროებს— დაიბადა წმინდა მუჰამმედი ﷺ. მამამისი აბდულლაჰი მის დაბადებამდე რამდენიმე დღით ადრე გარდაიცვალა და პატარა მუჰამმედზე ﷺ ზრუნვა საკუთარ თავზე ბაბუამ აიღო. დედამისმა, იმ დროის ჩვეულებების მიხედვით, ძიძა მოძებნა და ალლაჰის მომავალი შუამავალი რამდენიმე წლის განმავლობაში მასთან ერთად უდაბნოში ცხოვრობდა. ყველა, ვინც წმინდა მუჰამმედის ﷺ ცხოვრების აღწერით არის დაკავებული, წერს, რომ იგი რძეს მხოლოდ ერთი ძუძუდან იღებდა, ხოლო მეორეს თავის ძუძუმტეს უტოვებდა. როდესაც ის უდაბნოდან წამოიყვანეს, დედამისი ამინე მასთან ერთად მამის, აბდულლაჰის საფლავის მოსანახულებლად მედინაში წავიდა, სადაც მისი ბიძები ცხოვრობდნენ. უკან დასაბრუნებელ გზაზე ემინე გარდაიცვალა, რამდენიმე ხნის შემდეგ ბაბუამისი, აბდულ მუტალიბიც იმ ქვეყანაში გადავიდა. მაშინ წმინდა მუჰამმედი ﷺ მხოლოდ 8 წლის იყო, მაგრამ უკვე ამდენი სიმწარე ჰქონდა გადატანილი. იგი აღსაზრდელად ბიძა, აბუ ტალიბმა აიყვანა, რომელიც სულგრძელი ადამიანი იყო, მაგრამ მრავალრიცხოვანი ოჯახი ჰყავდა, რის გამოც მატერიალურად შეზღუდული გახლდათ.

11. როგორც ვხედავთ, წმინდა მუჰამმედი ﷺ მცირე ასაკიდან იძულებული იყო ემუშავა, რათა საკვები





მოეპოვებინა: ის ზოგიერთი მეზობლის ფარას მწყემსავდა. ათი წლის ასაკში, ბიძა, აბუ ტალიბთან ერთად, ქარავნით, სავაჭრო საქმეებზე სირიაში ჩავიდა. უცნობია, შეასრულა თუ არა აბუ ტალიბმა კიდევ სხვა სავაჭრო მოგზაურებები, მაგრამ ზოგიერთი წყაროს მიხედვით, მან მექაში საკუთარი დუქანი გახსნა. სრულებით შესაძლებელია, რომ უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ ბიძას ამ საქმეშიც ეხმარებოდა.

12. როდესაც წმინდა მუჰამმედი ﷺ 25 წლის გახდა, მას ყველა იცნობდა, როგორც წესიერ და კეთილსინდისიერ ადამიანს. ამ დროს მექქელმა ქვრივმა, სახელად ხატიჯემ, მას სირიაში სავაჭრო საქმეებზე გასამგზავრებლად გამზადებული ქარავნის გაძღოლა დაავალა. ხატიჯე ძალიან კმაყოფილი დარჩა იმ დიდ მოგებით, რომელიც მუჰამმედის ﷺ ხელმძღვანელობით ამ სავაჭრო საქმემ მოიტანა და მისით მოხიბლული დარჩა. ხატიჯემ წმინდა მუჰამმედს ﷺ დაქორწინება შესთავაზა. (ზოგიერთი გადმოცემის მიხედვით ის მაშინ 28 წლის იყო, ხოლო სხვა გადმოცემის მიხედვით—40 წლის. ფსიქოლოგიური და გინეკოლოგიური თვალსაზრისით, უფრო შესაძლებელია, რომ ის 28 წლის ყოფილიყო, ვინაიდან მან ამ ქორწინების შემდეგ შვიდი შვილი გააჩინა). ისინი დაქორწინდნენ და ბედნიერად ცხოვრობდნენ. ამის შემდეგ წმინდა მუჰამმედს ﷺ რამდენჯერმე ვხედავთ ხუბაშისა და იემენის ბაზრობებზე და როგორც იბნ ჰანბალი გადმოგვცემს, ერთხელ, აბულქაისის ტომის ტერიტორიაზე გამართულ ბაზრობაზეც იყო. როგორც ჩანს, აქ საუბარია დიდ ბაზრობაზე დაბაში. როგორც იბნ კალიბი გადმოგვცემს, ამ ბაზრობაზე სახმელეთო და საზღვაო გზებით, ჩინეთიდან, ინდოეთიდან, სპარსეთიდან და მთელი აღმოსავლეთიდან და დასავლეთიდან საქონელი ჩამოჰქონდათ. ერთი მექქელი, სახე-





ლად საიბი, გადმოგვცემს, რომ ის წმინდა მუჰამმედის ﷺ სავაჭრო პარტნიორი იყო და სავაჭრო საქმეებზე ქვეყნის გარეთ მორიგეობით მიემგზავრებოდნენ. აქ საიბი ასეთ განმარტებას გვაძლევს: „როდესაც მუჰამმედი ქარავანთან ერთად ბრუნდებოდა, სახლში არ მიდიოდა, სანამ მოგებისა და ზარალის შესახებ ანგარიშს არ ჩამაბარებდა, და პირიქით, როდესაც უცხოეთიდან მე ვბრუნდებოდი, ის მხოლოდ ჩემი ჯანმრთელობის შესახებ მეკითხებოდა“.

## საქველმოქმედო საზოგადოება

13. ხშირად უცხოელ ვაჭრებს მექქაში გასაყიდად თავიანთი საქონელი მოჰქონდათ. ერთხელ, ერთმა იემენელმა (ზაბიდის ტომიდან) მექქელებზე სატირული ლექსი დაწერა, ვინაიდან მისგან აღებული საქონლის ფასი არ გადაიხადეს და არც ისეთი გამოჩნდა ვინმე, ვინც არგადამხდელისთვის პასუხის მოთხოვნაში დაეხმარებოდა. იმ ტომის წინამძღოლმა, რომელსაც ალლაჰის შუამავალი ﷺ მიეკუთვნებოდა და ამავე დროს მისმა ბიძამ, ზუბეირმა ამ სამართლიანი პამფლეტის გამო სირცხვილი იგრძნო. ქალაქის სხვა ლიდერების მიერ მიღებული გადაწყვეტილებით ჩატარდა ნებაყოფლობითი კრება. ორგანიზება გაუკეთდა საქველმოქმედო საზოგადოების ჩამოყალიბებას, რომელსაც ჰილფულ-ფუდული ეწოდა. ამ საზოგადოების მიზანი იმ ადგილობრივებისა და ჩამოსულების დახმარება იყო, რომლებიც მექქაში უსამართლობას შეეჯახნენ. წმინდა მუჰამმედი ﷺ ახალგაზრდულ ასაკში დიდი აღმაფრენით შეუერთდა ამ ადამიანებს. შემდგომში ის ამის შესახებ ხშირად იხსენებდა: „მე მათ შევუერთდი და ამ საზოგადოების წევრობაზე უარის თქმის სანაცვლოდ ჩემთვის აქლემის ჯოგიც რომ





მოეცათ, სულერთია, ამაზე არ დავთანხმდებოდი და თუ დღესაც კი მსგავს შეთანხმებაში მონაწილეობის მისაღებად მიმიწვევენ, მიწვევას მაშინვე მივიღებდი და მათ დასახმარებლად მივიდოდი“.

## რწმენის შესახებ ცოდნის ჩასახვა

14. ცოტა რამ არის ცნობილი, თუ რა ფორმით ასრულებდა 35 წლამდე ღვთისმსახურებას წმინდა მუჰამმედი ﷺ. თუმცა მისი ბიოგრაფები თანხმდებიან იმაში, რომ ის კერპებს არასდროს ეთაყვანებოდა. შეგახსენებთ, რომ ამ პერიოდში იყო საკმაოდ ბევრი მექქელი, რომლებიც ასევე იქცეოდნენ, რჩებოდნენ რა იმ სახლის, ანუ ქააბას ერთგულნი, რომელიც წმინდა იბრაჰიმმა ერთადერთ ალლაჰს განუკუთვნა. ისინი გამოდიოდნენ მრავალღმერთიანობის წინააღმდეგ, რომელიც საღ აზრს ეწინააღმდეგება.

15. წმინდა ისას დაბადებიდან 605 წელს, ქააბას ცეცხლი მოეკიდა. შენობა, რომელმაც სიმტკიცე დაკარგა, ვერ გაუძლო ღვარცოფებს, რომლებიც მას წვიმების შედეგად თავს დაატყდა და ჩამოინგრა. ის მთლიანად დაინგრა. მცირე ხნის განმავლობაში ქააბა ხელახლა აშენდა. თავიანთი შესაძლებლობის მიხედვით, ამ მშენებლობაში მონაწილეობა ყველა ადამიანმა მიიღო. დიდი ყურადღება ექცეოდა იმას, რომ დახმარების სახით მიღებული სახსრები პატიოსანი გზით ყოფილიყო მოპოვებული. ოსტატის ან მუშის რანგში ქააბას აღდგენით სამუშაოებში ყველამ მიიღო მონაწილეობა, თვით უკეთილშობილესი მუჰამმედის ﷺ ჩათვლით, რომელსაც ქვების ზიდვით მხრები ჰქონდა გადაყვლეფილი. იქ იდო შავი ქვა, რომელიც ქააბას გარშემოვლის საწყის წერტილს უჩვენებდა და ყველაზე მეტი ალბათობით, შენობაში წმინდა იბრაჰი-





მის მიერ იყო ჩაყენებული. როდესაც ამ მადლმოსილი ქვის თავის ადგილზე დადების დრო მოვიდა, თანამემამულეთა შორის დიდი დავა წამოიჭრა: ვის უნდა რგებოდა ამ ქვის დაყენების პატივი? კიდევ ცოტაც და საქმეში ხმლები ჩაერეოდა, მაგრამ ამ მომენტში ერთმა მათგანმა შესთავაზა, შემთხვევის ნებას დაყრდნობოდნენ: მოეცადათ, სანამ მათთან პირველად ვინმე მივიდოდა და ისე მოქცეულიყვნენ, როგორც ეს ადამიანი განსჯიდა. ამ მომენტში წმინდა მუჰამმედი ﷺ გამოჩნდა, როგორც წესი, ის ქააბას აღდგენაზე სამუშაოდ მოდიოდა. მას თანამემამულეები ალ-ამინს (პატიოსანი, ნდობის ღირსი) უწოდებდნენ. ყოველგვარი ყოყმანის გარეშე მოსამართლის როლი მან საკუთარ თავზე აიღო. ალლაჰის შუამავალმა მიწაზე მოსასხამი გააფინა, მასზე შავი ქვა დადო და დაუძახა რა ქალაქში მცხოვრებ ყველა საგვარეულოს წინამძღოლებს, თქვა, რომ ყველა მათგანს მოსასხამის კიდეებისთვის ხელი მოეკიდათ და ქვა ისე აეწიათ. როდესაც ქვა საჭირო დონემდე იქნა აწეული, ის ადგილზე თვითონ დააყენა. ამ გადაწყვეტილებით ყველა კმაყოფილი დარჩა.

16. ამ დროიდან დაწყებული წმინდა მუჰამმედს ﷺ ღრმა განსჯებში ვხედავთ. ისევე, როგორც მისი ბაბუა, რამაზნის თვეში, ისიც ნურის მთაზე მდებარე ჰირას გამოქვაბულში განმარტოვდებოდა. იქ ის ლოცულობდა, ეძლეოდა ფიქრებს, უყოფდა თავის მწირ საკვებს იმ მგზავრებს, რომლებსაც იმ ადგილებში ხვდებოდა.

## ზეშთაგონება

17. წმინდა მუჰამმედს ﷺ 40 წელი შეუსრულდა და ეს იყო რამაზნის თვეში, მისი ყოველწლიური, მეხუთე





განმარტოება ჰირას გამოქვაბულში. ერთხელ, ღამით, როდესაც თვე დასასრულს უახლოვდებოდა, მას ანგელოზი გამოეცხადა, რომელმაც განუცხადა, რომ ალლაჰმა ის თავის შუამავლად აირჩია და ადამიანებს გაუგზავნა. ასწავლა მას როგორ მოეხდინა განბანვა (ვუდუ), როგორ შევედრებოდა ალლაჰს, როგორ შეესრულებინა ნამაზი და ალლაჰის შემდეგი აიათები ზეშთააგონა: ***„მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით, იკითხე, შენი ღმერთის სახელით, რომელმაც გააჩინა! მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან! იკითხე! ღმერთი შენი უსასრულო კეთილშობილების პატრონია, რომელმაც კალმით (წერა) შეასწავლა! შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან არ იცოდა! “*** *(ალაყი 96/1-5)*

18. ის სახლში ძლიერ აღგზნებული დაბრუნდა და რაც მოხდა, ყველაფერი თავის ცოლს, ხატიჯეს უამბო. ის შიშობდა, რომ შესაძლოა ეს სატანის საქმე ან ავი სულების თამაში ყოფილიყო. ხატიჯემ წმინდა მუჰამმედი ﷺ იმით დაამშვიდა, რომ ის ყოველთვის ეხმარებოდა ღარიბებს, ქვრივებს, ობლებსა და ყველა მათ, რომლებიც დახმარებას საჭიროებდნენ და ამიტომ ალლაჰი მსგავსი სიავისგან მას ყოველთვის დაიცავდა.

19. ამის შემდეგ სამი წელი გავიდა, მაგრამ ზეშთაგონება მეტად აღარ მოდიოდა. შესაძლებელია, ეს გახდა იმის მიზეზი, რომ გადატანილი თავზარის შემდეგ მისმა სულმა თავიდან სიმშვიდე მოიპოვა, ხოლო შემდეგ სურვილითა და მზარდი მოუთმენლობით აღივსო... ამავე დროს, რადგანაც ეს ცნობა ერთი ადამიანიდან მეორეზე თანდათანობით ვრცელდებოდა, მრავალრიცხოვანმა სკეპტიკოსებმა მისი დაცინვა დაიწყეს, ძალიან საწყენ ხუმრობებს ამბობდნენ და იმასაც კი ამტკიცებდნენ, რომ ალლაჰმა ის მიატოვა.





20. ამ სამწლიანი ლოდინის პერიოდში წმინდა მუჰამმედი ﷺ სულ უფრო მეტად უძღვნიდა საკუთარ თავს თაყვანისცემასა და სულიერ სრულყოფას. აქ ზეშთაგონებები ისევ განახლდა: მას ზეგარდმოევლინა ბრძანება, რომ ის მშვიდი და საკუთარ თავში დარწმუნებული ყოფილიყო: ალლაჰი მას არასდროს ტოვებდა და მან ის სწორ გზაზე დააყენა. ამიტომ ის მთხოვნელებსა და უსახკლაროებს ყოველთვის უნდა დახმარებოდა და მათთვის ალლაჰის წყალობის შესახებ ეცნობებინა. *(დუხა, 93)* ამ გზავნილის აზრი მდგომარეობდა იმაში, რომ მას, იმის შესახებ გამოცხადება ებრძანა, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ იყო და ჭეშმარიტებას ავრცელებდა.

მომდევნო ზეშთაგონებებით მას ასეთი მოთხოვნები ზეგარდმოევლინა: „ჰეი შენ, სამოსში გახვეულო! წამოდექი და შეაგონე! და ადიდე ღმერთი შენი! და შენი სამოსი განიწმინდე, და სიბილწე განაგდე! და ნუ იქმ სიკეთეს, რომ უფრო მეტი მოიხვეჭო! და მოითმინე შენი ღმერთის კმაყოფილებისთვის!“ *(74 / 1-7)*

ხოლო კიდევ რამდენიმე ხნის შემდეგ, სხვა ზეშთაგონებაში მას ებრძანა, რომ ჭეშმარიტების გზისკენ „შეაგონე შენი ახლო ნათესავები!“ *(შუარა, 26/214)* ამის კვალდაკვალ ზეგარდმოვლინდა შემდეგი ბრძანება: ***„ამცნე, რაც გებრძანა და პირი იბრუნე წარმართებისგან! უეჭველად, ჩვენ შენდამი გამქილიკებელთ ჭკუას ვასწავლით! “***. *(ჰიჯრი, 15/94-95)* იბნ ისჰაკის მიხედვით, პირველი ზეშთაგონება, რათა მომხდარისგან ბუნებრივი თავზარი შემსუბუქებული ყოფილიყო, წმინდა მუჰამმედს ﷺ ძილში ზეგარდმოევლინა. ყველა სხვა ზეშთაგონება ის ფხიზელ მდგომარეობაში იღებდა..





## შუამავლის მისია

21. წმინდა მუჰამმედმა ﷺ ფარულად დაიწყო რელიგიისკენ ჯერ თავისი ახლო მეგობრების, შემდეგ ნათესავების მოწოდება. ბოლოს კი ისლამის ქადაგებას ქალაქის შიგნით და მის საზღვრებს გარეთ ღიად შეუდგა. თავის მოწოდებებში ის პირველ რიგში კერპთაყვანისმცემლობის, წარმართობისა და ათეიზმის წინააღმდეგ გამოვიდა. ამტკიცებდა ერთადერთი და უდიდესი ალლაჰის, განკითხვის დღისა და მარადიული ცხოვრების რწმენას. მოუწოდებდა, გაჭირვებულთათვის მოწყალების გაცემისკენ და კეთილი საქმეების შესრულებისკენ. ცდილობდა, რომ მიღებული ზეშთაგონებები ჩაეწერათ და დაესწავლათ მათ, რომლებიც მას ენდობოდნენ და ამას მთელი თავისი სიცოცხლის განმავლობაში დიდ ყურადღებას აქცევდნენ. ყურანი ხომ ერთჯერადად არ გარდმოვლენილა, ის კაცობრიობას დროთა განმავლობაში, ნაწყვეტ-ნაწყვეტად ევლინებოდა და თითოეული ზეშთაგონება წარმოადგენდა პასუხს რომელიმე წარმოქმნილ გარემოებაზე.

22. მისი მომხრეთა რიცხვი თანდათან იზრდებოდა, ხოლო, რადგანაც ის კერპთაყვანისმცემლობის წინააღმდეგ გამოდიოდა, იმავე ზომით იმათი მტრობაც იზრდებოდა, რომლებიც ცდილობდნენ, თავიანთი წინაპრების რელიგიის ერთგულნი დარჩენილიყვნენ. ეს მზარდი მტრობა დროთა განმავლობაში იმდენად გაძლიერდა, რომ წმინდა მუჰამმედსა ﷺ და მის თანამოაზრეებს დევნა, ფიზიკური ტანჯვა და დაცინვა დაუწყეს: მუსლიმებს ზაფხულის ყველაზე მწველ დღეს, ცხელ ქვიშაზე შეკრულებს ტოვებდნენ, ან მცხუნვარე მზის ქვეშ, დიდი ხნის განმავლობაში ბოძებზე აჯაჭვავდნენ. ზოგიერთი ტანჯვას ვერ





უძლებდა, იღუპებოდა და შეჰიდი (რწმენისათვის თავდადებული) ხდებოდა. თუმცა ვინც ერთხელ ირწმუნა, თავის რწმენას არ ღალატობდა. დაკარგა რა ქალაქის მმართველთა იმედი, წმინდა მუჰამმედმა თავის თანამიმდევრებს (მათ, რომლებიც წარმართთა მხრიდან წამოსული დევნისგან ყველაზე მეტად დაუცველნი იყვნენ) მშობლიური ქალაქის დატოვება და უცხოეთში, ეთიოპიაში გადასახლება უბრძანა. ამ ქვეყანას მართავდა სამართლიანი ხელმწიფე, რომელიც არავის ავიწროებდა. ახლა უკვე ქალაქში დარჩენილი მუსლიმები უნდა დალოდებოდნენ დევნის გამკაცრებას იმათი გულისთვის, რომლებიც ქალაქიდან ღიად გაიქცნენ.

23. უკეთილშობილესი მუჰამმედის ﷺ რელიგიას „ისლამი“ ეწოდა, რაც „ალლაჰის ნებისადმი მორჩილებას ნიშნავს“. ახალ რელიგიის ორი განმასხვავებელი თავისებურება ჰქონდა: ა) ის ამყარებდა ჰარმონიულ წონასწორობას მატერიალურსა და სულიერს შორის: ამ თვალსაზრისით, ის ალლაჰის მიერ ბოძებული უამრავი სიკეთით სარგებლობის საშუალებას სრულად აძლევდა ადამიანებს, ხოლო მეორე მხრივ, თითოეულს ავალდებულებდა, შეესრულებინა თავიანთი მოვალეობა ალლაჰის წინაშე. ეს მოვალეობა მდგომარეობდა ნამაზის შესრულებაში, მარხვის დაცვაში, ზექათის გადახდაში და, რაც განსაკუთრებით დამახასიათებელია, ისლამი წარმოადგენდა არა ადამიანთა რომელიმე გამორჩეული ჯგუფის, არამედ ფართო მასების რელიგიას; ბ) მისი მოწოდება მიმართული იყო, გამონაკლისის გარეშე, ყველა ადამიანისადმი: ყველა მორწმუნე ერთმანეთის ძმაა და ყველა ერთმანეთის თანასწორია წარმომავლობისა და იმ ენის მიუხედავად, რომელზეც ისინი ლაპარაკობენ. ერთის უპირატესობა სხვებთან შედარებით, შეიძლება მხოლოდ




ღვთისმოშიშობით იყოს განპირობებული. სხვებთან შედარებით უპირატესობა აქვს მას, ვისაც ალლაჰის მეტად ეშინია და ყურადღებიანია თავის ქცევებში, ვისაც მეტად უყვარს ალლაჰი და ერთგულია მისი (ფლობს მეტ თაყვას). *(ყურანი, ჰუჯურათი, 49/13)*

## საზოგადოებრივი ბოიკოტი

24. იმის კვალდაკვალ, რაც მუსლიმთა დიდი ჯგუფი ეთიოპიაში გადასახლდა, წარმართთა ლიდერებმა ხაშიმის გვარს, რომელსაც წმინდა მუჰამმედი ﷺ მიეკუთვნებოდა, ულტიმატუმი გაუგზავნეს. მათ მოითხოვეს, რომ საგვარეულოს ალლაჰის შუამავლის მფარველობა შეეწყვიტა და ის ანგარიშის გასასწორებლად მათთვის გადაეცა. საგვარეულოს ყველა წევრმა, ისლამმიღებულმაც და არმიღებულმაც, ამ ულტიმატუმს უარით უპასუხა (ამავე დროს, მისი ღვიძლი ბიძა აბუ ლეჰები ამ გადაწყვეტილებას არ დაეთანხმა და შეუერთდა წარმართებს იმ დევნაში, რომელიც ამის კვალდაკვალ მისი, საკუთარი საგვარეულოს წინააღმდეგ დაიწყო). ამ უარის შემდეგ ქალაქის მმართველებმა გადაწყვეტილება მიიღეს, ხაშიმის გვარისთვის ბოიკოტი გამოეცხადებინათ. მათთან არავის უნდა ელაპარაკა და სავაჭრო საქმეები წარემართა, ასევე არ გაეფორმებინა ქორწინება ამ საგვარეულოს წარმომადგენლებთან. სხვა ტომებმაც, რომლებიც ქალაქის საზღვრებს გარეთ ცხოვრობდნენ და წარმართთა მოკავშირეები იყვნენ, ამ ბოიკოტს მხარი დაუჭირეს. შედეგად, გამონაკლისის გარეშე, ხაშიმის გვარის ყველა წარმომადგენელი, მოზრდილებიც, მოხუცებიც და ბავშვებიც უკიდურეს გაჭირვებასა და სიღარიბეში ჩავარდნენ. ზოგიერთნი გარდაიცვალნენ კიდეც, მაგრამ წმინდა შუამავლის გაცემა მის მტანჯველე-





ბზე არავინ მოინდომა. სამწლიანი სასტიკი ტანჯვის ამოწურვის შემდეგ, როდესაც ამ ბოიკოტის მსხვერპლნი იქამდეც მიდიოდნენ, რომ იძულებულნი იყვნენ საკვები ცხოველთა ტყავიდან, მისი ნაჭრებად დაჭრის გზით, მოემზადებინათ, ოთხმა-ხუთმა მექქელმა, რომლებსაც მართალია ისლამი არ ჰქონდათ მიღებული, მაგრამ იმ საგვარეულოებს ეკუთვნოდნენ, რომელთაც თანაქალაქელებთან შედარებით უფრო მეტი ადამიანობა გააჩნდათ, ბოიკოტზე უარი თქვეს. ამავე დროს ბოიკოტის შესახებ ქააბას კედელზე გამოკრული ხელშეკრულება სასწაულებრივად, ჭიანჭველების მიერ იქნა შეჭმული, რასაც წმინდა მუჰამმედი ﷺ წინასწარმეტყველებდა. ხელშეუხებლად მხოლოდ სიტყვები „ალლაჰი“ და „მუჰამმედი“ დარჩა. ემბარგო გაუქმდა, მაგრამ გადატანილი გაჭირვების შედეგად, წმინდა შუამავლის ﷺ მეუღლე ხატიჯემ და ბიძა აბუ ტალიბმა, რამდენიმე ხნის შემდეგ, ეს სამყარო დატოვეს. ისლამის დაუძინებელი მტერი, მისი მეორე ბიძა აბუ ლეჰები ამის შემდეგ წმინდა შუამავლის გვარის წინამძღოლი გახდა და დაუყოვნებლივ, ყოველგვარი სინდისის ქეჯნის გარეშე, საკუთარი ძმიშვილი გვარიდან მოკვეთა.







## მირაჯი

25. ამ დროს წმინდა შუამავალს ﷺ თავს გადახდა სასწაულებრივი ამბავი, რომელმაც „მირაჯის" სახელწოდება მიიღო: ალლაჰის ნებით, ის ზეცამდე ამაღლდა და გამჩენის წინაშე წარსდგა. მან დაინახა ზეცის ბინადართა და სულიერ ქმნილებათა სასწაულები და თავის უმმეთს ღვთიური საჩუქრით ნამაზით დაუბრუნდა, რომელიც წარმოადგენს უშუალო საუბარს ადამიანსა და ალლაჰს შორის (აქ აუცილებელია შემდეგ მომენტზე შეჩერება: კავშირს, რომელსაც ნამაზის დროს მუსლიმები ალლაჰთან ამყარებენ, არაფერი აქვს საერთო „ზიარების"ეკლესიურ გაგებასთან იმიტომ, რომ „ზიარება" ნიშნავს „ღვთიურისადმი ზიარებას". ისლამი ამას მიუღებლად მიიჩნევს).

ალლაჰის არსის ჭეშმარიტებასთან ამ კავშირის განსახორციელებლად, მუსლიმი არ მიმართავს, როგორც ეს სხვა რელიგიებშია მიღებული, მატერიალურ ობიექტებს, არამედ პირველი და მეორე ჯდომის დროს, აღადგენს ალლაჰისა და მისი შუამავლის ﷺ ურთიერთმისალმებას, რომელსაც მირაჯის დროს ჰქონდა ადგილი:

- *ყველა ლოცვა, ქება და თაყვანისცემა მხოლოდ ალლაჰის გულისთვის!*





*- მშვიდობა შენდა, შუამავალო! დაე, ალლაჰის გულმოწყალება შენზე ყოფილიყოს!*

*- მშვიდობა ყოფილიყოს ჩვენთვის, ალლაჰის ღვთისნიერი მონა-მსახურებისთვისაც!*

26. ცნობამ ამ ღვთიური შეხვედრის შესახებ, წარმართთა სიძულვილი კიდევ უფრო გააძლიერა და წმინდა მუჰამმედმა ﷺ დატოვა მშობლიური ქალაქი, რათა თავშესაფარი სხვა ადგილზე ეპოვა. ის ქალაქ ტაიფში, თავის ნათესავებთან გაემართა, მაგრამ ამ ქალაქის წარმართებმა ის განდევნეს, ქვები დააყარეს, დაჭრეს კიდეც, რის შედეგადაც ის იძულებული გახდა მექაში დაბრუნებულიყო.

## ჰიჯრეთი (გადასახლება) მედინაში

27. ყოველწლიურად ქააბაში, ჰაჯობის რიტუალის შესასრულებლად, ყველა არაბი მექაში იკრიბებოდა. ამჯერად წმინდა შუამავალი ﷺ ტომებს მიმართავს, სურს რა რომელიმე მათგანისგან თავშესაფარი მიიღოს, რათა საშუალება ჰქონდეს შუამავლობის მისია გააგრძელოს. თუმცა თხუთმეტივე ტომის წარმომადგენლებმა უფრო მეტად ან ნაკლებად უხეში ფორმით მას უარით უპასუხეს. მაგრამ წმინდა მუჰამმედი ﷺ იმედებს არ კარგავს და ბოლოსდაბოლოს ხვდება მედინეს რამდენიმე მცხოვრებს, რომლებიც შესაძლოა, ექვსნი იყვნენ. ამ ადამიანებისთვის, რომელთა მეზობლები ქრისტიანები და იუდეველები იყვნენ, სიტყვები „შუამავლები“ და „ღვთიური ზეშთაგონებები“ უცხო არ იყო. ამასთან მათ იცოდნენ, რომ „წმინდა წიგნების მფლობელები“ უკანასკნელი შუამავლის, უკანასკნელი დამამშვიდებლის მოსვლას ელოდნენ. ამიტომ მათ არ ისურვეს ხელიდან გაეშვათ სხვების დასწრების თავიანთი შანსი: მათ ალლაჰის შუამავლის მაშინ-





ვე ირწმუნეს და შეჰპირდნენ მას, ყველა ძალისხმევას მოახმარდნენ მედინას დანარჩენი მცხოვრებლების რწმენამდე მიყვანას. ასევე, ყველა აუცილებელ დახმარებასა და მხარდაჭერას შეპირდნენ. მომდევნო წელს ოცმა მედინელმა წმინდა მუჰამმედს ﷺ შეჰფიცა და ისლამის შესასწავლად მათთვის მასწავლებლის გაგზავნა თხოვა. დამრიგებლობის მისია საკუთარ თავზე მუსაბმა აიღო და რელიგიის შესწავლისა და მისკენ მოხმობის საქმეში იმდენად დიდ წარმატებას მიაღწია, რომ უკვე მომდევნო წელს ჰაჯობის დროს, მექქაში სამოცდაცამეტი კაცისგან შემდგარი ჯგუფი გააგზავნა. მათ ალლაჰის შუამავალს ﷺ და დანარჩენ მუსლიმებს მედინაში გადასახლება შესთავაზეს, ამასთან შეჰპირდნენ, რომ მათ დაიცავდნენ და ისე მოეპყრობოდნენ, როგორც თავიანთი ოჯახის წევრებს. ამის შემდეგ მუსლიმთა დიდი ნაწილი, ფარულად, პატარ-პატარა ჯგუფებად მედინაში გადავიდა. წარმართებმა, რომლებიც არ დაკმაყოფილდნენ იმით, რომ გადასახლებულ მუსლიმთა მთელი ქონება გაძარცვეს, წმინდა შუამავლის ﷺ მოსაკლავად შეთქმულება მოაწყვეს. წმინდა შუამავალს ﷺ ამის შემდეგ, უკვე საკუთარ სახლში ღამის გათევა აღარ შეეძლო, ვინაიდან ეს ძალიან სახიფათო იყო. საჭიროა, გავიხსენოთ, რომ იმ რელიგიისადმი მტრობის უკიდურესი ხარისხის მიუხედავად, რომლითაც ალლაჰის შუამავალი ﷺ მოვიდა, წარმართები იმდენად იყვნენ დარწმუნებული მის სამართლიანობასა და პატივისცემაში, რომ თავიანთ კაპიტალს შესანახად მას ანდობდნენ. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ამ კაპიტალის რწმუნებულება თავის ბიძაშვილ, ალის გადასცა, რათა მას ეს ქონება მისი მფლობელებისთვის დაებრუნებინა. ამის შემდეგ ერთგულ მეგობარ, აბუ ბაქრთან ერთად ქალაქი





დატოვა. ეს მოხდა 622 წელს, და სწორედ ამ დროიდან იწყება მუსლიმური ჟამთაალმწერლობა.

## საზოგადოების ახლებურად მოწყობა

28. ახალი საზოგადოების უფრო მეტი შეკრულობის მისაღწევად, ალლაჰის შუამავალმა ﷺ გადასახლებული მექქელები და იმავე რაოდენობის ყველაზე მდიდარი მედინელები თავისებური ხელშეკრულებით დააძმობილა: ორივე დაძმობილებულის ოჯახები ერთად მუშაობდნენ, რათა საარსებო საშუალებები მოეპოვებინათ და ერთმანეთს ყველაფერში ეხმარებოდნენ.

29. ის მივიდა იმ დასკვნამდე, რომ თუ პოლიტიკა და რელიგია, რომლებიც ერთი მთლიანის ნაწილებია, ერთმანეთისგან მოწყვეტილი არ იქნება, ეს სრულყოფილი პიროვნების უფრო სრულად აღზრდას უზრუნველჰყოფს. შემდეგ მან მუსლიმთა და არამუსლიმთა წარმომადგენლები, ანუ არაბები, ქრისტიანები და იუდეველები შეკრიბა და მათ ქალაქ-სახელმწიფოს ერთობლივი აშენება შესთავაზა. აზრთა ერთიანობის მიღწევის შემდეგ, მომზადდა მსოფლიოში პირველი წერილობითი კონსტიტუცია. ამ კონსტიტუციაში წესდებოდა მექქელებისა და სხვა ადამიანების უფლებები და მოვალეობები. წმინდა მუჰამმედი ﷺ სახელმწიფოს მეთაურად ერთხმად იქნა არჩეული. ამით გადალახული იქნა თითოეული პიროვნების მიერ „საკუთარი“ სამართლიანობის დამყარების ჩვეულება, საქმეთა გადაწყვეტის უფლებამოსილება ცენტრალურ ორგანოს გადაეცა, რომელიც თანამემამულეთა სხვადასხვა ჯგუფის კრებას წარმოადგენდა. დაწესდა საგარეო პოლიტიკისა და თავდაცვის პრინციპები. მძიმე მატერიალური ვალდებულებების გადასახდელად შეიქმნა





სოციალური დაცვის სისტემა. ყველა დავასა და გადაუჭრელ საკითხში უკანასკნელი სიტყვის უფლება წმინდა შუამავლს ﷺ მიეცა, ანუ მისი უფლება განესაჯა არაფრით იყო შეზღუდული. განსაკუთრებით იუდეველებს თავისუფლება და რელიგიის დამოუკიდებლობა ღიად მიეცათ და ყველა მიწიერ საქმეში მუსლიმების თანასწორი უფლებებით სარგებლობდნენ.

30. ამის შემდეგ წმინდა მუჰამმედი ﷺ კავშირისა და ურთიერთდახმარების ხელშეკრულების დადების მიზნით, მეზობელ ტომებს რამდენჯერმე ეწვია. მან გადაწყვიტა მათი საშუალებით იმ წარმართებზე, რომლებმაც გადასახლებულ მუსლიმთა ქონება ხელში ჩაიგდეს და მორწმუნეებს დიდი ზიანი მიაყენეს, ზეწოლა მოეხდინა. სავაჭრო ქარავნებისთვის მედინას ტერიტორიაზე გამავალი სატრანზიტო გზების დაკეტვამ მექქელი წარმართების უკიდურესი აღშფოთება გამოიწვია და ეს ურთიერთდაპირისპირება სისხლიანი ომით დამთავრდა.

31. საზოგადოების მატერიალურ მდგომარეობაზე ზრუნვასა და წუხილს შორის ცხოვრების სულიერი მხარე ყოველთვის მთავარი რჩებოდა. მედინაში გადასახლებიდან ერთი წელიც არ იყო გასული, როდესაც სულიერი დისციპლინის ყველაზე დიდი გამოცდა, რამაზნის თვეში მარხვა, სავალდებულო გახდა.

## მოუთმენლობისა და ურწმუნოების წინააღმდეგ ბრძოლა

32. მექქელები საკუთარი თანამემამულეების განდევნით არ დაკმაყოფილდნენ და მედინელებს წმინდა მუჰამმედის ﷺ მფარველობის შეწყვეტისა და თანამოაზრეებთან ერთად ქალაქიდან გაძევების ულტიმა-





ტუმი გაუგზავნეს. რა თქმა უნდა, ამ ულტიმატუმმა არავითარი შედეგი მოიტანა. რამდენიმე თვის შემდეგ, ჰიჯრით მეორე წელს, მათ წმინდა შუამავლის ﷺ წინააალმდეგ ძლიერი არმია გაგზავნეს. წარმართთა და მუსლიმთა ჯარები ერთმანეთს ბედირთან შეხვდნენ. სამმაგი რიცხობრივი უპირატესობის მქონე მექქელთა არმიამ, ალლაჰის შუამავლის ﷺ მეთაურობით, მუსლიმი მუჯაჰიდების ჯარისგან დამარცხება განიცადა. ერთი წლის შემდეგ წარმართებმა თავიანთი ჯარი მოამზადეს, გააძლიერეს და ბედირთან წაგებისთვის შურის საძიებლად კვლავ მედინაზე გაილაშქრეს. ამჯერად მტრები მუსლიმებს რიცხობრივად ოთხჯერ აღემატებოდნენ. უჰუდის მთასთან ახლოს სისხლისმღვრელი ბძოლის შემდეგ წარმართებმა უკან დაიხიეს. გამარჯვება არავის რგებია. წარმართთა ჯარს, რომელიც ძირითადად დაქირავებული მეომრებისგან შედგებოდა, თავის დიდი საფრთხეში ჩაგდება არ სურდა.

33. ამავე დროს იუდეველებმა, რომლებიც მედინაში ცხოვრობდნენ, მუსლიმებს ბევრი საზრუნავი გაუჩინეს. ბედირის ბრძოლის შემდეგ, მათი ერთ-ერთი ლიდერი ქაღბ იბნ აშრაფი მექქაში ჩავიდა, რათა წარმართებისთვის თავისი მხარდაჭერა ეჩვენებინა და მოეწოდებინა მათთვის, შურის საძიებლად მუსლიმების წინააღმდეგ ახალი ომი დაეწყოთ. უჰუდთან ბრძოლის შემდეგ, აშრაფის ტომის იუდეველებმა წმინდა მუჰამმედის ﷺ მოსაკლავად მაშინვე შეთქმულება მოაწყვეს. მათ რამდენიმე თანამიმდევართან ერთად ის სტუმრად მიიწვიეს და უთხრეს, რომ რელიგიური დისპუტის შემდეგ, თუ ის მათ ეჭვებს გააქარწყლებდა, მაშინვე ისლამს მიიღებდნენ. მათი გეგმის მიხედვით, იმ დროს, როდესაც შეთქმულები ალლაჰის შუამავალს ﷺ კითხვებით ყურადღებას





გადაატანინებდნენ, ერთ-ერთი მათგანი მას ქამარში დამალულ დანას ჩაარტყამდა. მაგრამ არაბმა ქალმა, რომელიც იმ ტომის ერთ-ერთ იუდეველს ცოლად ჰყავდა, თავის ძმას მათი გეგმები გაუმხილა და ასეთნაირად შეთქმულება თავიდან იქნა აცილებული. ასსახუდს, რომელიც გადმოგვცემს რა ამ შემთხვევას კლასიკური წყაროებიდან, იბნ ისჰაკის მიერ მოყვანილი სხვა ვარიანტიც მოჰყავს. თუმცა ამ შემთხვევის აქ მოყვანილი აღწერა ყველაზე სანდოდ ითვლება (სხვა გადმოცემის მიხედვით როდესაც უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ ციხესიმაგრის კედლებს ქვეშ გადიოდა, ზემოდან წისქვილის ქვა ისროლეს). ამ შეთქმულების შემდეგ კაცობრიობის სიამაყემ მოითხოვა, რომ ამ ტომს მედინა დაეტოვებინა, მთელი მოძრავი ქონება თან წაეღო, ხოლო უძრავი გაეყიდა. მათდამი გამოჩენილი გულმოწყალების მიუხედავად, ჰაიბერში გადასახლებული ამ ტომის წარმომადგენლებმა, მუსლიმთა წინააღმდეგ არა მარტო მექქელების, არამედ იმ ტომების წაქეზებაც დაიწყეს, რომლებიც მედინადან ჩრთილოეთით და სამხრეთით ცხოვრობდნენ. მათ ისლამის მოწინააღმდეგეებს სამხედრო დახმარება გაუწიეს და შედეგად, მედინასთან მივიდა მტრის ჯარი, რომელიც რიცხობრივად, უჰუდთან მებრძოლ არმიას ოთხჯერ აღემატებოდა. მუსლიმები ალყისთვის მოემზადნენ, მედინას გარს ღრმა თხრილი შემოავლეს და მტრის ყველაზე ძლიერ ჯარისგან თავის დასაცავად მზად იყვნენ. მაგრამ ამ დროს მედინაში დარჩენილმა იუდეველმა ყველა მიცემული პირობა დაარღვიეს, თავდაცვის ხაზი დატოვეს, რამაც მთელი თავდაცვითი გეგმა შეცვალა. უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ﷺ, რომელმაც წარმატებული დიპლომატის უნარი გამოავლინა, ალლაჰის წყალობით, მოლაპარაკებების შედეგად, ისლამის მტრების არმია გათიშა





და მათაც ერთმანეთის მიყოლებით მედინას შემოგარენი დატოვეს.

34. სწორედ ამ დროს ზეგარდმოევლინა ზეშთაგონებები, რომლებიც მუსლიმთათვის ალკოჰოლური სასმელების მიღებას და აზარტულ თამაშებს კრძალავდა.

## კომპრომისი

35. იმ ალყის შემდეგ, რომლის შესახებაც ზემოთ იყო მოთხრობილი, წმინდა მუჰამმედი ﷺ მექქელებთან კომპრომისის მიღწევის მიზნით ჰუდაიბიეში გაემგზავრა, რომელიც მექასთან ახლოს მდებარეობდა. ჩრდილოეთის სატრანზიტო გზებიდან მოწყვეტა მექას ეკონომიკას დიდ ზარალს აყენებდა. წმინდა შუამავალი ﷺ პირდებოდა, რომ მშვიდობის დამყარების შემთხვევაში, უზრუნველყოფილი იქნებოდა მექქელთა ქარავნების უსაფრთხო გატარება, მექაში დააბრუნებდნენ გაქცეულებს და შესრულებული იქნებოდა სხვა პირობებიც, რომლებიც იმ მომენტში იყო წამოყენებული. მიუხედავად იმისა, რომ ჰაჯობის დრო იყო, ის იმაზეც დათანხმდა, რომ ქააბაში არ შევიდოდა და მედინაში დაბრუნდებოდა. მხარეებმა მოილაპარაკეს არა მარტო ერთმანეთთან დაზავებაზე, არამედ იმაზეც, რომ თუ ერთ-ერთი მათგანი მესამე მხარესთან ომში ჩაებმებოდა, მეორე მხარე ნეიტრალიტეტს შეინარჩუნებდა.

36. სარგებლობდა არა იმით, რომ მშვიდობა დადგა, წმინდა მუჰამმედმა ﷺ ისლამის გასავრცელებლად ფართო მოღვაწეობა დაიწყო. გარდა იმისა, რომ ისლამის მიღებას არაბეთის ნახევარკუნძულზე მოუწოდებდა, მან ახალი რელიგიის მიღების მოწოდებით, ბიზანტიაში, ირანში, ეთიოპიასა და სხვა ქვეყნებში





წერილებით ელჩები გაგზავნა. ბიზანტიის მთავარმა პატრიარქმა ისლამი მიიღო, მაგრამ მისმა ხალხმა მას თვითგასამართლება მოუწყო. პალესტინაში მავრის ოლქის მმართველმაც მიიღო ისლამი, მაგრამ იმპერატორის ბრძანებით მოკლეს და ჯვარზე გააკრეს. პალესტინა-სირიის რაიონში მოკლეს მუსლიმთა ელჩი (რომელსაც თან წმინდა მუჰამმედის ﷺ წერილი მიჰქონდა), თუმცა იმის ნაცვლად, რომ იმპერატორს მკვლელი დაესაჯა, ჯარით მის დასაცავად გამოვიდა მაშინ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ იძულებული გახდა მკვლელის დასასჯელად, არმია გაეგზავნა (მუთას ბრძოლა).

37. მექქელმა წარმართებმა ისარგებლეს რა იმით, რომ მუსლიმები მძიმე სიტუაციაში აღმოჩნდნენ, საზავო ხელშეკრულების პირობები დაარღვიეს. ამის პასუხად წმინდა შუამავალმა ﷺ ათი ათასიანი არმიით მექაზე გაილაშქრა და ქალაქი სისხლისღვრის გარეშე აიღო. სულგრძელმა გამარჯვებულმა ქალაქის მკვიდრნი შეკრიბა და მიმართა სიტყვით, რომლითაც მათ მიერ ჩადენილი ყველა სიავის შესახებ შეახსენა: რწმენისთვის მუსლიმთა დევნა და წამება, გადასახლებულ მუსლიმთა ქონების უკანონოდ მითვისება, მუდმივი თავდასხმები მუსლიმებზე, 25 წლის მანძილზე შეუწყვეტელი მტრობა.. ამის შემდეგ მათ ასე მიმართა: „რას ელით ჩემგან?“ მაშინ, როცა სირცხვილისგან ყველა თავდახრილი იდგა, ალლაჰის შუამავალმაც ﷺ თქვა: ***„დაე, ალლაჰმა შეგინდოთ, წადით მშვიდობით, დღეს თქვენთვის შევიწროება არ იქნება, თავისუფლები ხართ!“*** მათ მედინაში გადასახლებული მუსლიმების მითვისებული ქონებაც კი დაუტოვა. ასეთმა დამოკიდებულებამ მექქელები გააოგნა და მათი ფსიქოლოგიური მდგომარეობა სრულებით შეცვალა. როდესაც მათმა ერთ-ერთმა ლიდერმა თავი ველარ შეიკავა,





წმინდა მუჰამმედთან ﷺ გაიქცა და განუცხადა, რომ ისლამს იღებდა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას უთხრა: „განიშნავ, მექქას მმართველად“. უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ მედინაში ისე დაბრუნდა, რომ მექაში არც ერთი მედინელი მეომარი არ დაუტოვებია. ასეთი სრულყოფილი სახით მოხდა მექქელთა მიერ ისლამის გულწრფელი მიღება, რომელიც სულ რამდენიმე საათის განმავლობაში დასრულდა (630).

38. ამის შემდეგ ალლაჰის შუამავლის ﷺ წინააღმდეგ ომში ქალაქი ტაიფა ჩაება. მძიმე ბრძოლაში მტრის ჯარი ჰუნაინის დაბლობში განადგურდა, თუმცა მუსლიმებმა ტაიფის ალყის მოხსნა და ამ ქალაქის წინააღმდეგობის დასაძლევად უფრო მშვიდობიანი გზები ამჯობინეს. ამის შემდეგ ერთი წელიც არ იყო გასული, როდესაც ისლამის მიღების სურვილით მედინაში ტაიფელთა დელეგაცია ჩავიდა. ამავე დროს, მათ ნამაზის შესრულებისგან, ზექათის გადახდისგან და ომებში მონაწილეობისგან ამ ოლქის მცხოვრებლების გათავისუფლება, მათთვის სპირტიანი სასმელების მიღების და მრუშობის აკრძალვის გაუქმება მოითხოვეს. გარდა ამისა, ასევე ითხოვდნენ კერპ ლათასადმი მიძღვნილი, ტაიფაში მდებარე წარმართული მონასტრის ხელშეუხებლობას. ისლამი არასდროს მიეკუთვნებოდა უზნეო მოძრაობებს, რომლებიც ზნეობრივ პრინციპებს მატერიალური სარგებლის გულისთვის მსხვერპლად წირავდნენ: რელიგიის არსის განმარტების შემდეგ დელეგატებმა ნამაზთან, მრუშობასთან და სპირტიანი სასმელების მიღებასთან დაკავშირებით, თავიანთი მოთხოვნების გამო სირცხვილი იგრძნეს. უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ﷺ ისინი მხოლოდ ზექათის გადახდისა და ომებში მონაწილეობისგან გაათავისუფლა და დაამატა: ***„თქვენ ვალდებულნი არ ხართ, კერპები თქვენი ხელით და-***





***ამტვრიოთ, ჩვენ გამოგიგ ზავნით ადამიანებს, რომლე-ბიც ამას გააკეთებენ, თუ, თქვენი უმეცრების თანახ-მად, ვინმეს უბედურება უნდა ეწიოს, ეს უბედურება თქვენ კი არა, ჩვენ ხალხს ეწევა".*** ამგვარად, ალლაჰის შუამავალმა ﷺ აჩვენა, რომ ადამიანებს, რომლებმაც ისლამი ახლახანს მიიღეს ან მუსლიმებად გახდომისთ-ვის ემზადებიან, შესაძლოა, ზოგიერთი შემსუბუქება მიეცეთ. ტაიფას მცხოვრებლებმა ისე გულწრფელად მიიღეს ისლამი, რომ რამდენიმე თვის შემდეგ თავად თქვეს უარი შეთანხმების იმ პირობებზე, რომელიც მათ სხვა მუსლიმებისგან გამოარჩევდა და წმინდა მუ-ჰამმედმა ﷺ ამის შემდეგ, მათთანაც ისევე, როგორც სხვა მუსლიმურ მხარეებში, გადასახადების ამკრები გაგზავნა.

39. ამ ათი „სამხედრო" წლის განმავლობაში ბრ-ძოლის ველზე მუსლიმებმა, მოკლულის სახით, მაქსი-მუმ 250 ადამიანი დაკარგეს. ეს ჰგავდა დაჩირქებული ჭრილობის გახსნის ოპერაციას, რომლის წყალობი-თაც არაბეთის ნახევარკუნძულმა, რომელიც ფართო-ბით მილიონ კვადრატულ კილომეტრს აჭარბებს, თავი დააღწია უზნეობის ავადმყოფობას და გამოჯანმრთე-ლებას მიაღწია. ეს ათწლიანი ომი, რომლის განმავლო-ბაში არანაირ მატერიალურ მიზნებს არ მისდევდნენ, დამთავრდა იმით, რომ არაბეთის ნახევარკუნძუ-ლის ყველა ხალხებმა, ასევე პალესტინისა და ერაყის სამხრეთის ოლქების მცხოვრებლებმა ისლამი დიდი სიხარულით, ნებაყოფლობით მიიღეს; (ქრისტიანების, იუდეველების და წარმართების ზოგიერთმა ჯგუფმა თავისი რელიგიის შენარჩუნება ისურვა და მათ სინ-დისის სრული თავისუფლება, ასევე სამართლებრივი და სასამართლო სუვერენიტეტი მიეცათ).

40. როდესაც ჰიჯრით მეათე წელს წმინდა შუა-მავალი ﷺ ჰაჯობის შესასრულებლად მექქაში გაემგ-





ზავრა, მას იქ მისული, 140 ათასი მორწმუნე შეხვდა, რომლებსაც მასთან ერთად ისლამის ეს ვალდებულება უნდა შეესრულებინათ. აქ მან მუსლიმებს ცნობილი გამოსათხოვარი ქადაგებით მიმართა. თავის სიტყვაში მან რეზიუმე გაუკეთა ყველაფერს, რასაც მათ ასწავლიდა: ალლაჰის რწმენა რელიგიური გამოსახულებების (ხატების) და სიმბოლოების გარეშე, ადამიანთა თანასწორობა მათი სოციალური და ნაციონალური კუთვნილების მიუხედავად, ერთის მეორეზე მხოლოდ ერთადერთი უპირატესობის გამოკლებით, რომელიც დაფუძნებულია ალლაჰთან სიახლოვეზე (ღვთისმოსავობა), ყველა ადამიანის სიცოცხლის, ქონების და პატივის დაცვა, პროცენტის გადახდის პირობით ვალის გაცემის აკრძალვა, სისხლის აღებისა და თვითგასამართლების გაუქმება, კეთილი დამოკიდებულება ქალებისადმი, ორივე სქესის ახლო ნათესავებს შორის მემკვიდრეობის განაწილების ვალდებულება, შეზღუდული რაოდენობის ადამიანთა ხელში დიდი სიმდიდრის მოხვედრის შესაძლებლობების აღმოფხვრა, კრიტერიუმებად ყურანის და წმინდა შუამავლის ქცევების მიღება ყველა იმ საკითხის გადაწყვეტისთვის, რომელიც ადამიანის ცხოვრებაში წამოიჭრება.

41. მედინაში დარუნების შემდეგ, ალლაჰის შუამავალი ﷺ ავად გახდა და რამდენიმე კვირის შემდეგ გარდაიცვალა. ის ამ ქვეყნიდან წავიდა კმაყოფილი იმით, რომ შეძლო, სრულად აღესრულებინა მისთვის გადაცემული ღვთიური გზავნილის გავრცელების მისია (632).

42. მან მემკვიდრეობის სახით შემდგომ თაობებს ნათელი რელიგია დაუტოვა, რომელიც ერთადერთი ალლაჰის რწმენაზეა დაფუძნებული. იმ საზოგადოებიდან, სადაც ყველა ერთმანეთის მტერი იყო, მან სრულებით ახალი სახელმწიფოს შექმნა შეძლო.





მან მატერიალურსა და სულიერს, საზოგადოსა და კერძოს შორის ჰარმონიული თანასწორობის დამყარება მოახერხა, სამართლის ახალი სისტემა დატოვა, რომელიც სამართლიანობას პრივილეგიების გარეშე ამყარებდა. ეს სისტემა ეხება როგორც სახელმწიფოს მმართველს, ასევე უბრალო მოქალაქეს. გარდა ამისა, ეს სისტემა გამოირჩეოდა იმდენად განვითარებული რელიგიური შემწყნარებლობით, რომ სხვა რელიგიის აღმსარებლებს სრული სამართლებრივი და კულტურული სუვერენიტეტი ჰქონდათ. რაც შეეხება სახელმწიფო შემოსავლებს, ამასთან დაკავშირებით ყურანში განსაზღვრული კანონები და წესებია დადგენილი: ეს შემოსავლები არავითარ შემთხვევაში არ წარმოადგენს სახელმწიფო მმართველის ქონებას ან საკუთრებას, პირიქით, ეს შემოსავლები, პირველ რიგში, გაჭირვებულთა მოთხოვნილებების დაკმაყოფილებას ემსახურებოდა. დაბოლოს, დავამატებთ შემდეგს: უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ ცხოვრებაში თავისი სწავლების[1] პრაქტიკულ განხორციელებაში ყველაზე თანამიმდევრული იყო.

1. (ჩვენ აქ არ გვინდოდა ალლაჰის შუამავლის სასწაულებისთვის დიდი ყურადღება დაგვეთმო. რა თქმა უნდა, უზენაესმა ალლაჰმა მას სასწაულების ჩვენების შესაძლებლობა ზეგარდმოუვლინა. მუსლიმები ამას ისევე იღებენ, როგორც ეს ყურანშია ნაბრძანები. სასწაულები, რომლებიც აღქმისა და გაგების მიღმაა, უზენაესი ალლაჰის ნებით ხდება, რომლის ძლიერება ყველაფერს მოიცავს და ჩვენ ამ სასწაულებს მაშინ ვხვდებით, როდესაც მოვლენათა ბუნებრივ მსვლელობაში სავსებით არ ველოდებით. ამ ზებუნებრივ მოვლენებს, თუ ისინი შუამავლების მეშვეობით ხორციელდება, „მუჯაზა“ (მოვლენა ან შემთხვევა, რომლის მსგავსის გამეორებაც ადამიანს არ შეუძლია და რომლის მიზანიც, შუამა-





ვლობის მისიის ჭეშმარიტების ჩვენებაა) ეწოდება. თუ ასეთი მოვლენა ევლიას (ალლაჰთან დაახლოებული პირი) ან იმ ადამიანების საშუალებით ხდება, რომლებიც იდუმალ ღვთიურ ცოდნას ფლობენ, მას „ქერამეთს" (მოვლენა, რომელიც ხდება ალლაჰის ნებით, როგორც ამ ადამიანებისადმი ალლაჰის განსაკუთრებული წყალობა) უწოდებენ. ხოლო თუ ზებუნებრივი მოვლენა სრულდება რელიგიისგან შორს მყოფი ადამიანების მიერ არაამქვეყნიური ძალების გამოყენებით, ამას ჯადოქრობა ჰქვია. ალლაჰი ასევე ცდის ზოგიერთი მუსლიმის რწმენის ძალას, როდესაც მათ ზებუნებრივის შესრულების უნარს აძლევს. ჩვეულებრივ ადამიანს ამ თავისი არსით განსხვავებული,ზებუნებრივი მოვლენების ერთმანეთისგან გამორჩევა არ შეუძლია. ამიტომ ჩვენ წიგნში წმინდა მუჰამმედის ﷺ სასწაულებზე განსაკუთრებულად არ შევჩერდებით. მუსლიმისთვის ხომ ყველაზე მნიშვნელოვანია, ახლოს გაიცნოს ალლაჰის შუამავალი ﷺ, რომელიც დედამიწაზე გამოიგზავნა, როგორც „სრულყოფილი ადამიანის საუკეთესო მაგალითი". შევეცადოთ, ვიცხოვროთ მასავით, ავიღოთ მაგალითად ის ჩვენ ცხოვრებაში, გამოვიყენოთ მისი თვისებები სხვადასხვა ცხოვრებისეულ სიტუაციებში გზის მაჩვენებლად, დავფიქრდეთ, მოიწონებდა თუ არა ის, თუ ჩვენ ან ასე ან ისე მოვიქცევით, როგორ მოიქცეოდა ის ჩვენს ადგილზე, ყველაფერი ეს სასწაულებზე გაცილებით მნიშვნელოვანია. რა თქმა უნდა, ისე, როგორც სხვა შუამავლები, სასწაულებს ისიც უჩვენებდა. ალლაჰის ბრძანებით აცოხლებდა მკვდრებს, მთვარე ჯერ შუაზე გაყო, შემდეგ კი ისევ შეაერთა, ავლენდა სხვა მრავალ სასწაულსაც. თუმცა ყველაზე დიდი სასწაული, რომელიც წმინდა შუამავალს მიეცა, არის ყურანი. ყურანის ზოგიერთ ადგილი შეიცავს ადამიანების გამოწვევას: თუ მათ მისი ღვთიური წარმომავლობის არ სჯერათ, მისი მსგავსი დაწერონ. ვინაიდან მათ მსგავსის შექმნა არ შეუძლიათ, თუნდაც ყურანის სურის მსგავსი, ერთი სურა მაინც მოიყვანონ. ყურანში ნათქვამია, რომ თუნდაც მთელი კაცობრიობა შეიკრიბოს და დასახმარებლად ყველა ჯინს მოუხმოს, ყურანის ერთი სურის მსგავსის დაწერასაც კი ვერ შეძლებენ. ყურადღება გამახვილებულია იმაზე, რომ წმინდა მუჰამმედს ﷺ თავისი შუამავლობის მისიის დასამტკიცებლად ყურანის გარდა სხვა სასწაულის ჩვენება არ სჭირდება *(ყურანი, ანქაბუთი, 29/50-51).* წმინდა შუამავლის ერთ-ერთ ყველაზე გასაოცარ სასწაულს წარმოადგენს მირაჯი (მისი ზეცად ამაღლება). როდესაც აბუ ბაქრს მომხდარი მირაჯის სასწაულის შესახებ უამბეს, მან მაშინვე დაიჯერა, აბუ ჯაჰილის, აბუ ლეჰებისა და სხვებისგან განსხვავებით, რომლებიც





თავიანთ ურწმუნოებაში მას შემდეგაც კი ჯიუტობდნენ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ მათ თვალწინ ნათელ და გასაოცარ სასწაულებს აჩვენებდა. მაგრამ გავიმეორებთ, რომ მუსლიმის ვალდებულება ის კი არ არის, რომ სასწაულების მოწმე გახდეს, არამედ ის, რომ დაემორჩილოს ღვთიურ ბრძანებებს და გაჰყვეს წმინდა მუჰამმედის ﷺ გზას, ისწრაფვოდეს, გახდეს ისეთივე სრულყოფილი ადამიანი, როგორიც ის იყო. სასწაულები, პირველ რიგში, უმეცარი ადამიანებისთვისაა განკუთვნილი. პაკისტანელი სწავლულის წიგნში, სახელწოდებით „შერჰულ-მევაქიფი“ შევხვდი ფრაზას, რომელმაც ჩემი ყურადღება მიიპყრო: „სასწაულებს, რომლებსაც შუამავლები აჩვენებენ, აქვს მიზანი, რომ ის ადამიანები, რომლებსაც თავიანთი გონების სრულად გამოყენება არ შეუძლიათ, მიიყვანონ იმ ადამიანებთან, რომლებიც, იყენებენ რა თავიანთ გონებას, მომავალზე ფიქრობენ“.







## პირველადი სწავლების დაცულობა

43. ჭეშმარიტებასა და უმეცრებას შორის არაფერია საერთო. სამყაროში არაფერი შეიძლება იყოს უფრო ურთიერთსაწინააღმდეგო! ყოველდღიური ცხოვრების ყველაზე ჩვეულებრივ მოვლენებშიც კი ნათლად ჩანს, რომ სიცრუე და უმეცრება სიავეს წარმოადგენს და ზიანი მოაქვს: ჩვენ არ გვინდა სიცრუე, ვუარყოფთ სიყალბეს... მაგრამ თუ საუბარია სიცრუეზე და სიყალბეზე ისეთ საკითხებთან დაკავშირებით როგორებიცაა მარადიული ხსნა, რწმენა, ძირითადი ცოდნა, რწმენის საფუძვლები?

44. გონიერი და ლოგიკის მქონე ადამიანისთვის ძნელი არ არის გაარკვიოს, რომელიმე სწავლება სიმართლეა თუ სიცრუე, მისაღებია თუ მიუღებელი, მაგრამ, როდესაც საუბარი მიდის დოგმატურ სწავლებაზე, რომლის წყაროც ღვთიური ზეშთაგონებებია, მსჯელობა ასეთი სწავლების ჭეშმარიტებაზე ან სიცრუეზე სრულებითაც არ არის ადვილი. ეს იმიტომ, რომ ამ შემთხვევაში შეფასების ძირითადი კრიტერიუმი ხდება ის, ვინც ამ სწავლებას საჯაროდ გამოაცხადებს. თუ ის საიმედო და წესიერი ადამიანია, მისი დაჯერება შეიძლება. თუ კი ამ სწავლებაში მისთვის გაუგებარი ზოგიერთი მხარეც კი იქნება, ადამიანი ამას საკუთარ ნაკლოვანებებს, გაგების მხრივ საკუთარ უუნარობას მიაწერს. ის არ დაიწყებს იმ ადამიანის სიტყვების უარყოფას, რომელიც იტყვის, რომ სწავლების ეს მხარეები გაიგო. ამ სიტუაციაში,





განსაკუთრებით მაშინ, თუ ამ სწავლების დამფუძნებელი გარდაიცვალა, ჭეშმარიტებისა და სანდოობის საკითხს ძალიან დიდი მნიშვნელობა ენიჭება.

45. მსოფლიოს ყველა, მეტად თუ ნაკლებად ცნობილი რელიგია, ძირითადში, ღვთიურ წიგნებს ეყრდნობა, რომელთა წყაროს ღვთიური ზეშთაგონებები წარმოადგენს. თუ რაიმე ცუდი მოვლენის შედეგად ამ ღვთიური ზეშთაგონებების ძირითადი ტექსტი იკარგება, ეს ნამდვილი უბედურება ხდება. ვინაიდან ღვთიური ზეშთაგონებების მიხედვით აღდგენილი ტექსტი, რაც ადამიანთა მეხსიერებაში რჩება, პირველადის იდენტური აღარ იქნება. ასეთ შემთხვევაში ინდუისტებს, ბუდისტებს, იუდეველებსა და ქრისტიანებს შეუძლიათ ერთმანეთს შეადარონ მათი რელიგიის პირველადი სწავლების ორიგინალობის დაცულობა და ისლამის პირველადი სწავლების დაცულობა. ვინ დაწერა მათი წიგნები, ვინ გადასცემდა თაობიდან თაობაში? რაც ამჟამად არსებობს, პირველადი ტექსტია თუ მხოლოდ თარგმანი? ხომ არ შეიცავს ეს ტექსტები შინაგან წინააღმდეგობას? შენიშვნებისა და წყაროების სახით ამ წიგნის სხვადასხვა ნაწილში მითითებული წიგნის სხვა ნაწილები ჩვენ დრომდე შენარჩუნდა თუ არა? მსგავსი კითხვები ბევრია. ასეთი კითხვები არ შეუძლია საკუთარ თავს არ დაუსვას თითოეულმა ადამიანმა, რომლის მიზანიც ჭეშმარიტებაა.

## რა ემსახურება პირველადი სწავლების დაცულობას?

46. მსოფლიო რელიგიების აღმოცენების მომენტში ადამიანს მხოლოდ საკუთარი მეხსიერების იმედი არ ჰქონდა. მან საკუთარი აზრების საცავად დამწერ-





ლობა გამოიგონა და გამოიყენა. რა თქმა უნდა, წერილობითი დოკუმენტი უფრო ხანგამძლე და საიმედოა, ვიდრე ადამიანის მეხსიერება, რომელიც მისი სიკვდილისთანავე შეწყდება.

47. მაგრამ თუ ცოდნის ამ, ორივე წყაროს ცალ-ცალკე განვიხილავთ, არცერთი მათგანი გამორიცხავს დამახინჯებისა და უმეცრებაში შესვლის შესაძლებლობას. ჩვენი ცხოვრებისეული გამოცდილება გვიჩვენებს, რომ ჩვენ რაღაცას ვწერთ და შემდეგ წაკითხულს ვამოწმებთ, ვპოულობთ ბევრ შეცდომას, რომლებიც წერის პროცესში, შეუმჩნევლად დავუშვით: ასოს ან მთლიანი სიტყვის არარასებობას, არასაჭირო განმეორებებს, ერთის ნაცვლად სხვა სიტყვის გამოყენებას და ა.შ. რა თქმა უნდა, აქ მხედველობაში არ გვაქვს შემთხვევები, როდესაც მწერალი სტილს იცვლის, თავის განსჯებში, მტკიცებულებებში შეაქვს ცვლილებები, ზოგჯერ დაწერილს მთლიანად აგდებს და ახალ ტექსტს ადგენს. მეხსიერებასაც მსგავსი ნაკლოვანებები აქვს: ადამიანები, რომელთაც ჩვეულებად ოდესღაც დაზეპირებულის გახსენება აქვთ, ან ისინი, რომელთა საქმიანობაც დაკავშირებულია ტექსტების ზეპირად დამახსოვრებასთან, რწმუნდებიან, თუ როგორ ატყუებთ დროდადრო მეხსიერება. მაგალითად, ტოვებენ ზოგიერთ ნაწყვეტს, ერთ ნაწყვეტს მეორეში ურევენ, ანაც სავსებით არ შეუძლიათ ტექსტის ნაწილის გახსენება. ზოგჯერ ტექსტის ეს ნაწყვეტი მათ ქვეცნობიერებაში რჩება და სხვა დროს, ან მეხსიერების გაღვიძების ან კარნახის, ან სხვა რაიმე მიზეზით მას იხსენებენ.

48. ამ მიზეზით ისლამის კეთილშობილი შუამავალი მუჰამმედი ﷺ ორივე ამ მეთოდის გამოყენებას ცდილობდა, რათა ერთი მეორეს წაშველებოდა. ზეპირად დასწავლა და ჩაწერა, როგორც შემდგომში დავი-





ნახავთ, იცავს მთლიანობას და შეცდომის დაშვების შესაძლებლობა მინიმუმამდე დაჰყავს.

## ისლამის სწავლება

49. ისლამი და მისი სწავლება დაფუძნებულია, უპირველეს ყოვლისა, ყურანსა და ჰადისებზე. ორივე ეს ძირითადი წყარო—ყურანიც და ჰადისებიც—ხომ ღვთიურ ზეშთაგონებებზეა დაფუძნებული. *(ყურანი, 53/3-4)* ღვთიური ზეშთაგონება-ყურანი 23 წლის მანძილზე ზეგარდმოევლინებოდა და წმინდა შუამავლის ﷺ ბრძანებით იწერებოდა. როდესაც ადამიანებს ყურანის აიათებს გადასცემდა, ის ღიად აცხადებდა: ***„ეს სიტყვები ჯიბრილ ანგელოზის მეშვეობით, ალლაჰისგან გადმომეცა!“***. ჰადისი, ეს არის სიტყვები, რომელსაც თავად წმინდა მუჰამმედი ﷺ ამბობდა (და არ ბრძანებდა ყურანში მათ ჩართვას). ჰადისებს ასევევ აკუთვნებენ ერთგული თანამიმდევრების მიერ გადმოცემული მონათხრობები ალლაჰის შუამავლის ქცევების შესახებ, ასევე მისი თანამიმდევრების ქცევებს, რომლებიც წმინდა მუჰამმედმა ﷺ მოიწონა ან გაკიცხა. თანამიმდევრები ჰადისებს საკუთარი ინიციატივით, თავიანთი უნარის შესაბამისად იწერდნენ. მეორე მხრივ, წმინდა შუამავალი ﷺ თავის საჰაბეებს ეთათბირებოდა, მათ აზრს იგებდა. ამ მხრივ უკეთილშობილესი მუჰამმედი—ალლაჰის მონა-მსახური, განსხვავდება უკეთილშობილესი მუჰამედის ﷺ —უზენაესი ალლაჰის შუამავლისგან.

## ყურანის ისტორია

50. სიტყვა „ყურანი“ სიტყვასიტყვით ითარგმნება, როგორც „კითხვა“ ან „ზეპირად კითხვა“. როდესაც





ალლაჰის შუამავალი ﷺ ყურანის ჩაწერას ბრძანებდა, ის მკაფიოდ უთითებდა, რომ ეს მისთვის გადაცემული ღვთიური გზავნილია. არ ელოდებოდა რა ყურანის ზეგარდმოვლენის დამთავრებას, ის მორწმუნეებს აიათების დამახსოვრებას, ნამაზის დროს კითხვას და ასევე ჩაწერას ავალებდა. უფრო მეტიც, როდესაც აიათი ზეგარდმოევლინებოდა, ის ჯერ მამაკაცებს, შემდეგ ქალებს კრებდა და ამ ღვთიურ ზეშთაგონებას უკითხავდა. ხოლო აიათის ჩაწერის პროცესს თავად ესწრებოდა. ის ასევე უთითებდა, თუ რომელ ადგილზე უნდა ყოფილიყო ყურანში ზეგარდმოვლენილი აიათი. ამის შემდეგ ჩაწერილის ხმამაღლა წაკითხვას ბრძანებდა და შეცდომების აღმოჩენის შემთხვევაში, მათ ასწორებდა. როგორც იბნ ისჰაკი გადმოგვცემს, წმინდა შუამავალი ﷺ ასეთნაირად აიათების შეცდომით ჩაწერას გამორიცხავდა. მას არ უნდოდა აიათების მექანიკურად, მათი ზეგარდმოვლენის რიგის მიხედვით ჩაწერა. მივიღებთ რა მხედველობაში იმდროინდელი არაბების კულტურის დონეს, არ შეიძლება არ აღვფრთოვანდეთ იმ განსაკუთრებული ძალისხმევით, რომელიც წმინდა ყურანის ტექსტის დაცულობასთან მიმართებაში ვლინდებოდა.

51. რა თქმა უნდა, ყველაზე პირველი აიათები, რომლებიც ალლაჰის შუამავალს ﷺ ზეგარდმოევლინა, მაშინვე არ ჩაწერილა. მათი ჩაწერა შემდგომში მოხდა, რადგან მათი მიღების მომენტში მის გვერდით არც თანამიმდევრები იმყოფებოდნენ და არც მორწმუნეები. თუმცა საწყისი პერიოდის აიათების რიცხვი ძალიან მცირეა და ისინი გრძელი არ იყო. გარდა ამისა, წმინდა შუამავალი ﷺ ნამაზის შესრულების, ისლამისკენ ხალხის მოხმობის დროს, მათ მუდმივად იმეორებდა, ამიტომ იმის საშიშროება, რომ ის მათ დაივიწყებდა, მთლიანად იყო გამორიცხული.





52. მომხდარის შესახებ წარმოდგენას გვაძლევს ზოგიერთი ისტორიული მოვლენა, მაგალითად, ცნობილია, რომ კეთილშობილი ომარი იყო მეორმოცე ადამიანი, რომელმაც ისლამი მიიღო, ეს მოხდა ჰიჯრამდე 8 წლით ადრე (ანუ შუამავლობის მისიის დაწყებიდან მეხუთე წელს). ამ ადრეულ პერიოდში მუსლიმებს ყურანის ნაწილი უკვე ჩაწერილი ჰქონდათ. როგორც იბნ ჰიშამი გადმოგვცემს, ომარი სწორედ ერთი ასეთი ჩანაწერის წაკითხვის შემდეგ გამუსლიმდა. ჩვენ ზუსტად არ ვიცით, თუ რა დროიდან დაიწყო ყურანის ჩაწერა. თუმცა არავითარი ეჭვი არსებობს იმაში, რომ წმინდა შუამავლის ﷺ სიცოცხლის ბოლო 18 წლის განმავლობაში მუსლიმთა რიცხვის მატებასთან ერთად, ყურანის წერილობითი ტექსტების რაოდენობა იზრდებოდა. ორივე სამყაროს მზე ﷺ ზეშთაგონებებს ნაწილ-ნაწილ იღებდა. ბუნებრივია, რომ ღვთიურ ზეშთაგონებებში იყო პასუხები იმ საკითხებზე, რომლებსაც მუსლიმები თავიანთ ყოველდღიურ ცხოვრებაში აწყდებოდნენ. მაგალითად, როდესაც რომელიმე თანამიმდევარი ამ ქვეყანას ტოვებდა, ღვთიური გაკვეთილის მოთხოვნილება სპირტიანი სასმელების და დამნაშავის შესახებ კი არა, არამედ მემკვიდრეობის გაყოფის შესახებ იყო. ღვთიური ზეშთაგონებების მიღება წმინდა მუჰამმედის ﷺ ამქვეყნიური სიცოცხლის ბოლომდე გრძელდებოდა: ცამეტი წელი მექქაში და ათი წელი მედინაში. თითოეული ზეშთაგონება შედგებოდა, ყურანის ზოგჯერ გრძელი, ზოგჯერ კი მოკლე ნაწილისგან (სურესგან), ზოგჯერ კი მხოლოდ რამდენიმე აიათისგან.

53. ღვთიური გზავნილების ზეგარდმოვლენის ასეთი ფორმა მოითხოვდა წმინდა მუჰამმედის ﷺ მიერ მისი ნაწილების მუდმივ განმეორებას და ახსნას. ასევე იმის წარმოდგენას, წიგნის სახით თუ როგორი ფორ-





მა უნდა ჰქონოდა ნაწილ-ნაწილ ზეგარდმოვლენილ ღვთიურ გზავნილებს. წყაროების თანახმად, „ყოველ წელს რამაზნის თვეში წმინდა მუჰამმედი ﷺ ჯიბრილ ანგელოზის წინაშე მანამდე ზეგარდმოვლენილ ყურანის ტექსტს კითხულობდა (და ეს კითხვა, ამავე დროს, მისი თანამიმდევრების თანდასწრებით ხდებოდა. მათ, რომლებსაც ხელთ ჰქონდათ ყურანის წერილობითი ტექსტი, შეეძლოთ მისი სისწორე გაეკონტროლებინათ და მასში არსებული შეცდომები ჩაესწორებინათ). მის უკანასკნელ რამაზანში ჯიბრაილ ანგელოზმა მას ყურანის წაკითხვა ორჯერ უბრძანა, საიდანაც წმინდა მუჰამმედმა ﷺ გააკეთა დასკვნა, რომ მალე გარდაიცვლებოდა“. როგორიც უნდა ყოფილიყო ალლაჰის შუამავლისადმი ﷺ ჯიბრილ ანგელოზის სულიერი დახმარების მნიშვნელობა, მნიშვნელოვანია, რომ ამ ხმამაღლა კითხვაზე (რომელსაც არზა, ხოლო უკანასკნელ მათგანს ახირ არზა ეწოდება) დამსწრე თანამიმდევრები არსებულ ტექსტებს ალლაჰის შუამავლის მიერ წაკითხულს ადარებდნენ (ეს ტრადიცია, რომელსაც მუყაბელი ჰქვია, ისლამურ სამყაროში დღემდეა შენარჩუნებული, როდესაც რამაზნის თვეში ყურანის კითხვის დროს, დამსწრენი ტექსტის სისწორეს თვალყურს ადევნებენ).

ამგვარად, წმინდა შუამავალმა ﷺ ყოველწლიურად, რამაზნის თვეში მათ მოსაწესრიგებლად და წიგნში მათი ადგილის განსასაზღვრავად, ყურანის აიათებისა და სურეების კითხვის ტრადიცია შემოიღო. ვინაიდან ახალი ზეშთაგონებების მიღება გრძელდებოდა, ეს ამავე დროს აუცილებლობაც იყო. ზოგჯერ მთლიანი სურა ერთჯერადად ზეგარმოევლინებოდა, ზოგჯერ მოდიოდა შესვენებებით, ზოგჯერ ის აიათი კი არ მოდიოდა, რომელიც წინას მოსდევდა, არამედ ის, რომელიც იმ მომენტის მოთხოვნილებებს პა-





სუხობდა. ზოგჯერ ერთდროულად, რამდენიმე სურას ზეგარდმოვლენა იწყებოდა და ეს პროცესი, შუალედებით, განსაზღვრული დროის განმავლობაში გრძელდებოდა. ამ შემთხვევაში წარმოიქმნებოდა იმის აუცილებლობა, რომ აიათები დროებით, ცალკე ჩაწერილიყო, რათა მათი კუთვნილება სურეებისადმი არ არეულიყო. ინფორმაციის ასეთი შემნახველის ფუნქციას აქლემების ბეჭის ძვლები, ფინიკის ფოთლები, თეთრი ქვები, ტყავის ან პერგამენტის ნაჭრები ასრულებდა. როგორც კი სურას ზეგარდმოვლენა მთავრდებოდა, გადამწერები, მუჰამმედის ﷺ კონტროლის ქვეშ, სურას საბოლოო ვარიანტს ადგენდნენ, რომელშიც აიათები ისე იყო განლაგებული, როგორც უნდა ყოფილიყო *(ნახ. თირმიზი, იბნ ჰანბალი, იბნ ქესირი და სხ.—მათი ნაწარმოების თავებში სახელწოდებით „ნუალიფულყურანი")* რამაზნის მარხვის თვეში, ყოველდღე, წმინდა შუამავალი ﷺ მუსლიმურ თემთან ერთად, დამატებით, განსაკუთრებულ გრძელ, თარავი ნამაზს ასრულებდა. რამაზნის თვეში, ამ ნამაზის განმავლობაში, ყურანს თავიდან ბოლომდე ნაწილ-ნაწილ კითხულობდა (ჩვენ დროში მუსლიმები დიდი აღმაფრენით ასრულებენ ამ ნამაზს).

54. წმინდა მუჰამმედის გარდაცვალების შემდეგ, მოხდა არეულობა, რომლის ჩახშობის დროსაც მრავალი ჰაფიზი (ყურანის ზეპირად მცოდნე) შეჰიდი გახდა. ხალიფა აბუ-ბაქრმა იგრძნო იმის აუცილებლობა, რომ მთელი ყურანი რაც შეიძლებოდა მალე შეეკრიბა და წიგნის სახით ჩაეწერა. ამ ცხოვრებიდან წმინდა შუამავლის ﷺ წასვლიდან, სულ რაღაც, ორი თვის შემდეგ ეს სამუშაო დასრულდა.

55. თავისი სიცოცხლის უკანასკნელ წლებში ალლაჰის შუამავალი ﷺ ღვთიური ზეშთაგონებების ჩასაწერად, მთავარი მდივნის რანგში ზეიდ ბინ სა-





ბითს იყენებდა. ამიტომ ხალიფამ ერთ წიგნად ყურანის ტექსტის შეკრების მისია სწორედ მას დააკისრა. მედინაში ჰაფიზთა განსაზღვრული რიცხვი იყო. მდივანი ზეიდ ბინ საბითიც მათ რიცხვში გახლდათ, ამასთან ის ესწრებოდა არზა ახირას, რომლის შესახებაც ზემოთ იყო საუბარი. ამის მიუხედავად, სანამ აიათი წიგნის საბოლოო ვარიანტში იქნებოდა ჩართული, ხალიფამ მას აიათის არანაკლებ ორი წერილობითი წყაროს მოძებნა დაავალა. ხალიფას მოთხოვნით, მედინას მცხოვრებლებმა მას ყურანის წერილობითი ტექსტები მიუტანეს, რომლებსაც ისინი იმ დროს ამოწმებდნენ, როდესაც წმინდა შუამავალი, მათი თანდასწრებით, ყურანს ზეპირად კითხულობდა. როგორც წყაროები გადმოგვცემენ, ნაპოვნი იქნა სულ ორი აითი, რომლებიც მხოლოდ ერთი ადამიანის მიერ იყო ჩაწერილი, ყველა დანარჩენი აიათი, წმინდა შუამავლის ﷺ უშუალო კარნახით ჩაწერილი, თანამიმდევრებს დიდი რაოდენობით გააჩნდათ.

56. ეს წიგნი, რომელმაც მუსხაფის (ერთიანობაში შეგროვილი ფურცლები) სახელწოდება მიიღო, აბუ ბაქრთან ინახებოდა. ომარის დროს, რომელიც ხალიფა მის შემდგომ გახდა, ყურანის შესწავლა ისლამური სახელმწიფოს ყველა კუთხეში მოწონებული საქმე გახდა. იმისათვის, რომ სხვადასხვა ადგილებში, ყურანის კითხვის დროს შეცდომები თავიდან ყოფილიყო აცილებული, მან საჭიროდ ჩათვალა სახელმწიფოს სხვადასხვა ცენტრში ყურანის სანდო ასლების გაგზავნა. მაგრამ ამ საქმის შესრულება წილად ხვდა მომდევნო ხალიფა ოსმანს. მის მიერ ამ საპასუხისმგებლო საქმის შესრულებას თან ახლდა შემდეგი გარემოებები: ჯარების ერთ-ერთი მეთაური შორეულ სომხეთში ლაშქრობიდან დაბრუნდა და განაცხადა, რომ მათ მიერ შეუსაბამობა იქნა შემჩნეული ყურანის





სხვადასხვა ეგზემპლარში, რომლებთან დაკავშირებითაც კამათი ყურანის მასწავლებლებს შორისაც კი წარმოიქმნება. ოსმანმა აბუ ბაქრის დროს შედგენილი ყურანის ეგზემპლიარის მოტანა ბრძანა და ის ზემოთნახსენები ზეიდ იბნ საბითის ხელმძღვანელობით იქვე დაფუძნებულ კომისიას გადასცა. მან ამ კომისიას დაავალა ყურანის შვიდ ეგზემპლარად გამრავლება და უფლებამოსილება მისცა, გადაეხედათ ადრე გამოყენებული წერის სტილისთვის. ამის შემდეგ მან ბრძანა წიგნის ახალი ეგზემპლიარების წაკითხვა სახელმწიფოს დედაქალაქ მედინაში, წმინდა შუამავლის ﷺ იმ თანამიმდევართა თანდასწრებით, რომლებმაც ყურანი ზეპირად იცოდნენ. ასეთი შემოწმების შემდეგ, მან ამ ეგზემპლარების ხალიფატის სხვადასხვა ადგილებში დაგზავნა და ყურანის ორიგინალის სახით, მხოლოდ ამ სანდო ტექსტის მიღება დაავალა. მან ბრძანა, რომ იმ შემთხვევებში, თუ აღმოჩენილი იქნებოდა ასლები, რომლებიც ოფიციალურად შედგენილ ყურანის ტექსტთან შესაბამისობაში არ იქნებოდა, ისინი დაუყოვნებლივ უნდა განადგურებულიყო.

57. არ არის გასაკვირი, რომ მუსლიმთა სამხედრო გამარჯვებებმა ზოგიერთი ეშმაკი და ორპირი ადამიანი იმისკენ წააქეზა, რომ მათ ისლამის მიღების შესახებ ამაყად და ყველას გასაგონად განეცხადებინათ მაშინ, როდესაც მათი ძირითადი მიზანი მუსლიმებისთვის ზიანის მიყენება იყო. რა თქმა უნდა, ისინი თავიანთი სარგებლისთვის შესაძლებლობას არ უშვებდნენ ხელიდან, რომ დამატებებითა და დამახინჯებებით ყურანის ხელნაწერი შეედგინათ. ოსმანის ამ ბრძანებამ გაანადგურა ორიგინალთან შეუსაბამო ყურანის ეგზემპლარები, დაანგრია მათი მიწიერი გეგმები და მათი ჭეშმარიტი არსი გამოააშკარავა.





58. რა თქმა უნდა, ჩვენ ასევე ვიცით, რომ ზოგჯერ ალლაჰის შუამავალი ﷺ მისთვის ადრე გადაცემულ აიათებს აუქმებდა, ერთი აიათის მეორეთი შეცვლის შესახებ ღვთიური ბრძანებით. ამიტომ იმ თანამიმდევრებს, რომლებმაც პირველადი აიათები დაისწავლეს, მაგრამ არ იცოდნენ იმის შესახებ, რომ ეს აიათი გაუქმდა, იმის გამო, რომ ახალი აიათის ზეგარდმოვლენამდე გარდაიცვალნენ, ან იმიტომ, რომ მედინას გარეთ ცხოვრობდნენ, შეეძლოთ თავიანთი შვილებისთვის გადაეცათ სანდო, თუმცა ღვთიური ბრძანებით გაუქმებული აიათები. მეორე მხრივ, ბევრი მუსლიმი გრძნობდა იმის აუცილებლობას, რომ წმინდა ტექსტში შემავალ, ამა თუ იმ აიათში ჩადებულ აზრთან დაკავშირებით ახსნა-განმარტებისთვის ალლაჰის შუამავლისთვის მიემართათ. იმისათვის, რომ არ დავიწყებოდათ, ამ განმარტებებს, ყურანის ტექსტის ზემოთ წერდნენ. ზოგჯერ ისეც ხდებოდა, რომ ამ ხელნაწერებიდან ყურანის გადაწერის დროს, ორიგინალი და განმარტებები ერთმანეთს ერეოდა. ორიგინალთან შეუსაბამო ხელნაწერების განადგურების შესახებ, ოსმანის ბრძანების მიუხედავად, მე-3-4 საუკუნეებში მუსლიმებს ხელზე, კიდევ არცთუ ისე მცირე რაოდენობით ასეთი წიგნები ჰქონდათ. ამასთან დაკავშირებით დაიწერა წიგნების მთელი ტომები სახელწოდებით „დამახინჯებები ყურანის ეგზემპლიარებში“. ეს წიგნები დღემდე არსებობს და მათი შესწავლა გვიჩვენებს, რომ ეს დამახინჯებები ჩნდებოდა ან ყურანის ტექსტში მისი განმარტებების ჩართვის შედეგად, ანაც ძველი სტილის წერილის არასწორი წაკითხვის გამო. როგორც ცნობილია, ძველი სტილის არაბულ წერილებში არ იყო ხმოვნები (რომლებიც ახლა აღინიშნება „ჰარექედ“ წოდებული სპეციალური ნიშნებით), ასევე ერთმანეთის მსგავსი ასოების დამწერლობა არც თუ





ისე დიდად გამოირჩეოდა ერთმანეთისგან (ჩვენ დროში ეს განსხვავება მიიღწევა ასოების ზემოთ) წერტილების დასმით. ასევე დავამატებთ, რომ არაბეთის ნახევარკუნძულის სხვადასხვა ოლქებში მცხოვრები არაბები სხვადასხვა დიალექტზე საუბრობდნენ და წმინდა შუამავალმა ﷺ ნება დართო მათ სიტყვები ისე წარმოეთქვათ, როგორც მიჩვეულნი იყვნენ და მათ დიალექტში გამოუყენებელი სიტყვებიც კი, მათთვის ჩვეულებრივი სინონიმური სიტყვებით შეეცვალათ. ეს თავისებური შეღავათი იყო მათთვის, რომლებსაც ისლამი ახლად ჰქონდათ მიღებული, მაგრამ ოსმანის დროს ხალხის დიდმა ნაწილმა უკვე წერა-კითხვა იცოდა, ამიტომ, მიუხედავად იმისა, რომ დიალექტების გამოყენებას, იმის გარდა, რაზეც წმინდა მუჰამმედი ﷺ საუბრობდა, ყურანის წერასა და კითხვაში უმნიშვნელო ცვლილებები შეჰქონდა, მაინც იყო იმის აუცილებლობა, რომ ეს განსხვავებები აკრძალულიყო.

59. ოსმანის მიერ სახელმწიფოს სხვადასხვა ცენტრში გაგზავნილი ეგზემპლარების ნაწილი მომდევნო ასწლეულში დაიკარგა. მაგრამ ჩვენ დროში ამ ეგზემპლართაგან ერთ-ერთი დაცულია და ინახება სტამბულში, თოფქაფის მუზეუმში, კიდევ ერთი ეგზემპლარი ინახება ლონდონში, ინდური ქვეგანყოფილების ბიბლიოთეკაში. ეს წიგნი იქ ინდოეთში არსებული, დელის იმპერატორის ბიბლიოთეკიდან მოხვდა. მესამე ეგზემპლარი, რომელსაც რამდენიმე ფურცელი აკლია, ტაშკენტში ინახება. ცარიზმის ეპოქაში რუსულმა სახელმწიფომ ამ წიგნის საფუძველზე ყურანი გამოსცა. ამ წიგნის შესწავლისას შესაძლოა, ვამტკიცოთ, რომ მასა და ყურანის ტექსტს შორის, რომლითაც ამჟამად მორწმუნეები ხელმძღვანელობენ, არანაირი განსხვავება არსებობს. იგივე შეიძლება ითქვას





ყურანის იმ ხელნაწერებზე, რომლებიც პირველი ან უფრო გვიანდელი ასწლეულებიდან შენარჩუნდა.

60. ყურანის ზეპირად დამახსოვრების პრაქტიკა ალლაჰის შუამავლის ﷺ დროიდან მოდის. ხალიფები და ისლამური სახელმწიფოების მმართველები ამ პრაქტიკას ყოველთვის ახალისებდნენ. ეს კეთილი პრაქტიკა კიდევ უფრო მეტად უწყობდა ხელს ყურანის ორიგინალური ტექსტის დაცულობას. დასაწყისიდანვე მუსლიმებმა, რომელიმე ნაწარმოების შესწავლის ან გავრცელების დროს, ჩვეულებად შემოიღეს ამ ნაწარმოების ავტორის წინაშე მისი ხმამაღლა კითხვა და აუცილებელი შესწორებების შეტანის შემდეგ, მიეღოთ თავისებური მტკიცებულება, რომელიც ავტორის პირველად ხელნაწერთან ასლის შესაბამისობას დაამტკიცებდა. იგივე პრაქტიკას იყენებდნენ ყურანის მკითხველები და ჰაფიზები, რომლებიც გამოცდის ჩაბარების შემდეგ, მათ მიერ ყურანის სწორი კითხვის დამადასტურებელ ატესტატს იღებდნენ. ეს პრაქტიკა ჩვენ დროშიც გრძელდება. ამ პრაქტიკაში არის თავისებურება, რომელიც ყურადღებას იმსახურებს: ამ დოკუმენტში თითოეული მასწავლებელი ადასტურებს არა მარტო თავისი მოსწავლის კითხვის სანდოობას, არამედ იმასთან შესაბამისობასაც, რაც თავის მხრივ მას მისმა მასწავლებელმა ასწავლა. გარდა ამისა, ამ ატესტატში ნაჩვენებია ამ ცოდნის გადაცემის ჯაჭვი, რომელიც თვით წმინდა შუამავლამდე ﷺ მიდის. ამ სტრიქონების ავტორმა ყურანი შეისწავლა მედინაში, შეიხ ხასან შაირასთან და ატესტატში, რომელიც მან მიიღო, მასწავლებელთა ჯაჭვი მიდის იმ ადამიანებამდე, რომელთა შესახებაც არსებობს ცნობები, რომ ისინი ყურანის კითხვას სწავლობდნენ წმინდა შუამავლის თანამიმდევრების: ოსმანის, ალის, იბნ მასუდის, უბეი იბნ ქაბას და ზეიდ იბნ საბითისგან, რომ ისინი,





ყველა კითხვის იმავე სტილს ასწავლიდნენ. ამჟამად, დედამიწაზე ასობით ათასი ჰაფიზი ცხოვრობს. ყურანის წიგნი სამყაროს ყველა ნაწილში აქვთ. გული აღტაცებით და მღელვარებით ივსება იმისგან, რომ იმ ყურანს, რომელიც ჰაფიზების მეხსიერებაში ინახება და მილიონობით მუსლიმის ხელთარსებულ ყურანს შორის არავითარი განსხვავება არსებობს.

61. ცნობილია, რომ ყურანის ორიგინალი არაბულ ენაზეა დაწერილი, ამიტომ ყველგან, სწორედ, არაბული ტექსტია გამოყენებული. იმათთვის, რომლებმაც არაბული არ იციან, მსოფლიოს მეტად თუ ნაკლებად ცნობილ ენებზე ყურანის აზრის თარგმანი არსებობს. თუმცა საჭიროა, აღინიშნოს, რომ ყურანის ტექსტი თავიდანვე არაბული იყო და ყოველთვის არაბულ ენაზე იარსებებს. ანუ ეს არის, არა რომელიმე ენიდან არაბულად გადათარგმნილი, არამედ ორიგინალური პირველადი ტექსტი.

61 ა. დროთა განმავლობაში ენები ვითარდება და ხდება ისე, რომ ახალი თაობები უკვე ველარ იგებენ იმ ენას, რომელზეც მათი წინაპრები ლაპარაკობდნენ. მაგალითად, ჩაუსერის (მწერალი, გარდაიცვალა 1400 წელს) ინგლისურ ენას, იმ ლინგვისტების გარდა, რომლებიც ძველ ინგლისურ ენას სწავლობენ, დღეს, ინგლისში ცოტა ვინმე თუ იგებს. იგივე ხდება ბერძნულთან, ლათინურთან, ფრანგულთან, რუსულთან და ყველა სხვა, ძველ და ახალ მსოფლიო ენებთან დაკავშირებითაც. ერთადერთი ენა, რომელიც ამ საერთო წესს არ ემორჩილება, არაბული აღმოჩნდა. ამ ენას, სულ ცოტა, ბოლო 1500 წლის განმავლობაში არ განუცდია ცვლილებები, არც ლექსიკის ან გრამატიკის, ან თუნდაც წარმოთქმის თვალსაზრისით. თუ არის ზოგიერთი ცვლილება, ეს იმასთანაა დაკავშირებული, რომ თუ ადრე ზოგიერთ სიტყვას ორი განსხვავებუ-





ლი მნიშვნელობა ჰქონდა, ამჟამად მხოლოდ ერთი დარჩა. არის თუ არა სასწაული ის გარემოება, რომ იმ ღვთიური გზავნილის გადაცემის საშუალების სახით, რომელიც მიმართულია მარადისობისკენ და რომელსაც განკითხვის დღემდე განუსაზღვრელი ძალა აქვს, უზენაესმა ალლაჰმა ასეთი მუდმივი ენა შეარჩია?

62. ტექსტი, რომელიც შენარჩუნებული იქნა ორიგინალურ ენაზე, რომელზეც ზეშთაგონებები გარდმოევლინა.. ყურანის ტექსტის ჩაწერა წმინდა მუჰამმედის ﷺ კონტროლის ქვეშ.. ორიგინალური სახით ყურანის მუდმივი დაცულობა მისი დამახსოვრებით, ჩაწერით, მასწავლებელთან შესწავლით და ატესტატის მიღებით.. შენარჩუნება მრავალი ადამიანის დახვეწილი მუშაობითა და საპატიო პასუხისმგებლობით და შედეგად, ტექსტში ყოველგვარი განსხვავების არარსებობა.. აი, ზოგიერთი რამ იმ ყურანის ძირითადი თავისებურებებიდან, რომელიც ისლამის წმინდა წიგნს წარმოადგენს..

## ყურანის შინაარსი

63. როგორც ადრე, უკვე ვამბობდით, მუსლიმებს სწამთ იმის, რომ ყურანი ალლაჰის წიგნია, რომელიც ალლაჰის შუამავალს ﷺ ღვთიური ზეშთაგონებებით გადაეცა. წმინდა მუჰამმედი ﷺ მხოლოდ შუამავალია. ის იღებს ზეშთაგონებებს და სხვებს გადასცემს. ის არც ავტორია და არც რედაქტორი. თუ ის ზოგჯერ ზოგიერთი აიათის გაუქმებას ბრძანებდა, ამას მხოლოდ იმიტომ აკეთებდა, რომ გამჩენისგან მიღებულ ახალ ზეშთაგონებაში ასე ევალებოდა.

64. ალლაჰი უდიდესია, ის ადამიანის მატერიალური აღქმის საზღვრებს მიღმა იმყოფება. მას ადამია-





ნებამდე თავისი ნება და ბრძანებები ანგელოზის მეშ-ვეობით ადამიანებიდან ამორჩეულ შუამავალზე მათი გადაცემით მიაქვს. ალლაჰი ყოველგვარ ენაზე მაღლა მდგომია და მისი საუბარი ადამიანებთან, ანუ მათთ-ვის საკუთარი სურვილებისა და ბრძანებების გადა-ცემა, შეიძლება ხატოვნად წარმოვიდგინოთ იმის მა-გალითზე, რომ შუამავალი ნათურაა, ხოლო ღვთიური ზეშთაგონება მასში გამავალი დენი. ელექტროენერ-გიის მიწოდებისთანავე ნათურა იძლევა შუქს, თავისი სიმძლავრისა და ფერის შესაბამისად. ენა, რომელზეც შუამავალი საუბრობს, მოცემულ შედარებაში, შეი-ძლება ნათურის ფერს მივამსგავსოთ. ამავე დროს ამ ნათურის ძალა და ფერი, ისევე როგორც ამ სამყარო-ში სხვა რამ, ალლაჰის მიერ განისაზღვრება. ამიტომ ადამიანური ფაქტორი მხოლოდ გადაცემაში ვლინდე-ბა და შუამავალი (ამ კონტექსტში) მხოლოდ უბრალო გადამცემია.

64. ა. ისლამის მიხედვით, ყურანი ალლაჰის სი-ტყვაა. თვით ეს გარემოება მორწმუნისგან მის დღი-სით და ღამით—ყოველთვის, როცა ამის საშუალება არსებობს— კითხვას მოითხოვს. თასავვუფის ოსტა-ტებმა ეს მშვენივრად აღწერეს, როგორც ადამიანის მოგზაურობა თავიანთი გამჩენისკენ, მისი სიტყვების კითხვის საშუალებით. იმიტომ, რომ ალლაჰის წიგნი გვევლინება მთავარ მაგისტრალად, რომელსაც ადა-მიანი მისკენ მიჰყავს, როგორც ელექტროდენი, რო-მელიც სინათლისკენ გზას იკაფავს და ნათურას ელე-ქტროენერგიის წყაროსთან აკავშირებს. ეს მხოლოდ უბრალო სიტყვები არ არის. სინამდვილეში ალლაჰის შუამავალი ﷺ ყოველ კვირას ჰათიმის (ყურანის კითხ-ვა თავიდან ბოლომდე) შესრულებისკენ და ყოველ-დღიურად მანზილის (ყურანის მეშვიდედი ნაწილის წა-კითხვა) გაკეთებისკენ მოუწოდებდა. ყურანი შედგება





114 თავისგან, რომლებსაც სურეები ეწოდება. ხოლო თითოეული თავი შედგება წინადადებათა განსაზღვრული რიცხვისგან, რომლებსაც აიათებს უწოდებენ. „მანზილი“ არაბულიდან ითარგმნება, როგორც „მოგზაურობაში ყოველდღიური შეჩერება“. სურა ნიშნავს „კედელს, სახლს“, „აიათს“ აქვს საერთო ძირი ზმნასთან „ლოგინში დაწოლა“, „დასაძინებლად წასვლა“. ანუ დასვენების ადგილი, სახლი და საწოლი არის როგორც მატერიალური, ასევე სულიერი მოგზაურობის სამი ძირითადი შემადგენელი. ამ მოგზაურობაში, რომელიც მარადიულობაშია განფენილი, დღის განმავლობაში, გავლილი გზის შემდეგ არის დასვენების ადგილის, სახლისა და საწოლის აუცილებლობა. რადგანაც დრო იყოფა მუდმივად განმეორებად, კვირის შვიდ დღედ, საჭიროა გავიხსენოთ, რომ ციფრი „შვიდი“ მარადიულობის სიმბოლოა.

65. ყურანი მიმართულია მთელი კაცობრიობისკენ. არ აკეთებს განსხვავებას ეროვნებაში, რელიგიასა და თუნდაც ეპოქაში. ამასთან ყურანი ადამიანის ცხოვრების ყველა სფეროში, მატერიალურის, სულიერის, პირადის და სოციალურის ჩათვლით, მისი გზამკვლევია. ყურანის დებულებები ეხება როგორც სახელმწიფოს ხელმძღვანელს, ასევე უბრალო მოქალაქეს, შეეფერება როგორც ღარიბებს, ასევე მდიდრებს, ეხება როგორც სულიერ განათლებას, ასევე ვაჭრობას და მატერიალურ წარმატებას. პირველ რიგში, ყურანი ყურადღებას აქცევს პიროვნების განვითარებას, თითოეული ადამიანი ხომ პირადად აგებს პასუხს თავისი გამჩენის წინაშე. ამის გულისთვის ყურანი არ შემოიფარგლება მხოლოდ ბრძანებებით, არამედ არწმუნებს, მიმართავს ადამიანის გონებას, ყვება ძველი ამბების შესახებ, იყენებს ხატოვან შედარებებს, მოჰყავს მაგალითები. ყურანი ნათლად საუ-





ბრობს ალლაჰის თვისებებზე: ის ერთადერთი, ყველა არსებულის გამჩენი, მისი ცოდნა ყველაფერს მოიცავს, მის ძლიერებას ყველაფერი ემორჩილება, მის ძალაუფლებაშია გაგვაცოცხლოს სიკვდილის შემდეგ და მოგვთხოვოს პასუხი იმისათვის, რასაც ამ ქვეყანაზე ვაკეთებდით. ის სამართლიანია, გულმოწყალეა და ა.შ. განსაკუთრებით სრულად ყურანი ცნობებს გვაწვდის ფორმაზე, რომელშიც ღვთისმსახურება უნდა შესრულდეს და ალლაჰს სამადლობელი აღევლინოს, საუკეთესო ვედრებებზე, რომლითაც, შესაძლებელია, ალლაჰს მივმართოთ, ადამიანების მოვალეობებზე სხვა გაჩენილებთან მიმართებაში და მის პასუხისმგებლობაზე საკუთარი თავის მიმართ. რაც შეეხება საკუთარ თავზე პასუხისმგებლობას, ჩვენ საკუთარი თავის მეპატრონენი არ ვართ, ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით. მან ჩვენივე თავი, როგორც თავისი საკუთრება, განსაკარგავად გვიბოძა. ამიტომ გულმოდგინედ უნდა დავიცვათ ჩვენზე მონდობილი. ყურანი ადგენს საუკეთესო წესებს ეკონომიკასთან, ოჯახურ სამართალთან, მემკვიდრეობასთან, სისხლის სამართალთან და მსგავს საკითხებთან მიმართებაში. მაგრამ ამავე დროს არ უნდა დავივიწყოთ, რომ ყურანი არ არის წიგნი, რომლის აზრიც იმ სიტყვების პიდაპირი მნიშვნელობით გაგებაში მდგომარეობს, რომლისგანაც ის შედგება. ყურანმა მოკრიბა ის სიტყვები, რომელსაც 23 წლის განმავლობაში ალლაჰი ადამიანებიდან გამორჩეულ თავის შუამავალს გადასცემდა. დიადმა გამჩენმა ადამიანების სწორ გზაზე დადგენა თავის ელჩს ჩააბარა. ამიტომ მასში არის დაფარული აზრით გამოხატვა, სიახლე, გამოყენებულია ახსნის ყველაზე განსხვავებული ფორმები. ალლაჰი ზოგჯერ პირველ, ხოლო ზოგჯერ მესამე პირში საუბრობს. ამბობს „მე“ ან მესამე პირში საკუთარ თავზე „ის“, მა-





გრამ არასდროს ამბობს : „ისინი“. ყურანი არის ზეშთაგონებების კრებული, რომლითაც ალლაჰი თავის შუამავალს და ყველა ადამიანს მიმართავს. ამ ზეშთაგონებების დიდი ნაწილი, უმთავრესად, სწორედ მაშინ მოდიოდა, როდესაც ამის აუცილებლობა არსებობდა. მათ, რომლებიც ყურანის კითხვას მხოლოდ იწყებენ, არასდროს უნდა დაივიწყონ ეს ჭეშმარიტება იმისათვის, რომ უკეთ გაიგონ მისი მნიშვნელობა, ის მუდამ თავიდან უნდა გადაიკითხონ და ყოველი კითხვის დროს გაიხსნება სულ ახალ-ახალი აზრები, ფარდა აეხდება სულ ახალ-ახალ საიდუმლოებებს. თითოეულისთვის ყურანი წარმოადგენს ერთადერთ და საიმედო გზამკვლევ ძაფს ნებისმიერ დროში და ნებისმიერი გარემოების დროს.

66. ყურანის ენა და სტილი შეუდარებელი და თავისი ღვთიური შინაარსის საკადრისია. ყურანის კითხვა ალაფრთოვანებს და მღელვარებაში მოჰყავს ისინიც კი, რომლებიც ამბობენ, რომ მას ვერ იგებენ. შეგახსენებთ, რომ თვით ყურანი, რომელიც მიუთითებს რა თავისი ღვთიური წარმომავლობის შესახებ, ბრძანებს: ***„უთხარი (მუჰამმედ): „რომც გაერთიანდნენ კაცნი და ჯინნი, რათა შექმნან მსგავსი ამ ყურანისა, ვერ შექმნიან მის მსგავსს, თუნდაც ერთიმეორეს დაეხმარონ!“*** *(ისრა, 17/88)* ეს გამოწვევა დღევანდლამდე უპასუხოდ დარჩა.

## ჰადისი

67. ცნობებს ალლაჰის შუამავალ, უკეთილშობილეს მუჰამმედზე ﷺ ჰადისი ეწოდება. ჰადისში იგულისხმება მისი გამონათქვამები, საქმეები და ქცევები, ასევე იმ ადამიანების ქცევებისადმი და საქმეებისადმი დამოკიდებულება, რომლებმაც მისი ირწმუნეს. მის





მიერ რომელიმე ქმედების მდუმარე გამოძერწვას ამ ქმედების ნებადართულობისთვის იგივე მნიშვნელობა აქვს, როგორც მის გამონათქვამს ან მის მიერ პირადად შესრულებულ ამავე ქმედებას.

68. თვით ყურანი ათეულჯერ გვახსენებს ჰადისის სამართლებრივი სტატუსის შესახებ:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ, დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს“.*** *(ნისა, 4/59)*

***„და რაც მოგცათ თქვენ შუამავალმა, აიღეთ იგი; ხოლო რაც აგიკრძალათ, თავი შეიკავეთ მისგან“.*** *(ჰაშრი, 59/7)*

***„და არც მეტყველებს თავისი ნებით. რამეთუ იგი მხოლოდ შთაგონებაა ზეშთაგონებული.“*** *(ნეჯმი, 53/3-4)*

***„ვინც ჰმორჩილებს შუამავალს, უეჭველად, ის ალლაჰის მორჩილია.“*** *(ნისა, 4/80*

***„ვფიცავ, ალლაჰის შუამავალი კარგი მაგალითი იყო თქვენთვის, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და უკანასკნელი დღისკენ და ხშირად ახსენებდა ალლაჰს!“.*** *(აჰზაბი, 33/21)*

ამიტომ ალლაჰის შუამავლის ﷺ ყველა ბრძანებას უმმეთი (წმინდა შუამავლის ﷺ ყველა თანამიმდევარი) აღიქვამს, როგორც მათკენ მიმართულ ალლაჰის ნებას. როდესაც ამა თუ იმ საკითხთან დაკავშირებით ღვთიური ზეშთაგონება არ იყო, წმინდა შუამავალი, საღ აზრზე დაყრდნობით თვითონ იღებდა გადაწყვეტილებებს. თუ ეს გადაწყვეტილება გამჩენის ნებას არ შეესაბამებოდა, მაშინ უზენაესი ალლაჰი ზეშთაგონებების გარდმოვლენით მის გადაწყვეტილებას ასწორებდა. იმის შემდეგ, როდესაც გარემოებები იცვლებოდა, ამ სახელმძღვანელოს განსაკუთრებული პრაქტიკული მნიშვნელობა აღარ ჰქონდა. მაგრამ





ჰადისს, როგორც ქვემოთ ავხსნით, სხვა საჭირო მნიშვნელობაც გააჩნდა.

69. ყურანი უმეტესად შეიცავს მოკლე და მოცულობით ბრძანებებს. ჩვენ ვიგებთ მათი შესრულების ფორმის, თავისებურებების შესახებ და ვიღებთ აუცილებელ ახსნა-განმარტებებს ალლაჰის შუამავლის ﷺ პრაქტიკიდან. მაგალითად, ყურანი შეიცავს მხოლოდ ბრძანებას: ***„შეასრულეთ ნამაზი!“***, მაგრამ არ ხსნის, როგორი სახით უნდა შესრულდეს ის. უკეთილშობილესი მუჰამმედისთვის ﷺ ძნელი იქნებოდა უმმეთისთვის ნამაზის შესრულების ყველა წვრილმანის სიტყვებით ახსნა, ამიტომ მან მორწმუნეებს უბრძანა: ***„შეასრულეთ ნამაზი ისე, როგორც ამას მე ვაკეთებ!“***

70. რადგანაც წმინდა მუჰამმედი ﷺ არა მარტო ასწავლიდა, არამედ, პირველ რიგში, თვითონ ახორციელებდა პრაქტიკაში, ცხოვრების ყველა სფეროში ყველაფერ იმას, რაც ისწავლა, ჰადისი მუსლიმებისთვის კიდევ უფრო მეტ მნიშვნელობას იძენს. იმის შემდეგ, რაც უზენაესმა ალლაჰმა შუამავლობის მისია დააკისრა, მან ამქვეყნიური სიცოცხლის დარჩენილი 23 წელი ამ მისიის შესრულებას მიუძღვნა. ამ დროის განმავლობაში მან საზოგადოებას ალლაჰის რელიგია აუხსნა და იმისათვის, რომ ადამიანები ამ რელიგიას მიჰყოლოდნენ, საკუთარი ძალები არ დაუზოგავს. ააშენა სახელმწიფო, რომლის მმართველი თავად გახდა. უზრუნველყო მშვიდობა და შინაგანი წესრიგი, გარეშე მტრებისგან თავდაცვის მიზნით, ჩამოაყალიბა ჯარი, გადაწყვიტა შუღლი მოქალაქეთა შორის, დასაჯა დამნაშავენი. დაადგინა კანონები, რომლებიც ადამიანის ცხოვრების ყველა სფეროს მოიცავდა. დაქორწინდა და ოჯახური ცხოვრების ნიმუში გვიჩვენა. მნიშვნელოვან გარემოებას წარმოადგენს ის, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ საკუთარ თავს არასდროს აყენებდა იმ





კანონებზე მაღლა, რომლებიც თვითონ დააფუძნა. ამიტომ ამ კანონებმა იურიდიული ძალა შეიძინეს არა, როგორც ერთი ადამიანის დაწესებულმა, არამედ როგორც ცხოვრებაში მისი სწავლების სრულად განხორციელებამ.

71. წმინდა მუჰამმედი ﷺ თავის ადამიანურ ქცევებში ძალიან ფაქიზი და, ამავე დროს, თავმდაბალი გახლდათ. იყო რა ალლაჰის შუამავალი ﷺ, მან ყველა აუცილებელი და საჭირო ზომები მიიღო არა მხოლოდ ყურანის ადამიანებამდე მისატანად, არამედ მის დასაცავადაც. თუმცა იმისათვის, რომ ამაყ და ქედმაღალ ადამიანად არ ჩაეთვალათ, მას არ შეეძლო იგივე გულმოდგინების გამოჩენა საკუთარ, საზოგადო გამონათქვამებთან დაკავშირებითაც. ამიტომ ჰადისების დაცულობის ისტორია, სრულებით სხვაგვარია, ვიდრე ყურანის.







## ოფიციალური დოკუმენტები

72. ჰადისების ნაწილი აზრის დამახინჯების თავიდან ასაცილებლად, აუცილებლად, ჩაწერილი უნდა ყოფილიყო: ეს არის დოკუმენტები, რომელიც ალლაჰის შუამავლის ﷺ ბრძანებით ჩაიწერა.

73. თაბარის „ისტორიის“ ერთი ტექსტიდან ნათელი ხდება, როდესაც მუსლიმები, რომლებიც თანატომელთა რეპრესიებით მექქაში იტანჯებოდნენ, ეთიოპიაში გადასახლდნენ, წმინდა მუჰამმედმა ﷺ მათ იქაური მეფის—ნეჯაშისთვის გადასაცემი წერილი მისცა. ცნობილია ასევევ ჰიჯრამდე პერიოდის რამდენიმე დოკუმენტის შესახებაც, რომელსაც ალლაჰის შუამავალს ﷺ აკუთვნებენ. მაგრამ, როდესაც მან თავად დატოვა ის ქალაქი, სადაც დაიბადა, მედინაში გადასახლდა და სახელმწიფოს მეთაური გახდა, ასეთი დოკუმენტების რიცხვი, რომელიც სხვადასხვა ცხოვრებისეულ საკითხს ეხებოდა, მუდმივად იზრდებოდა.

74. მედინაში ჩასვლიდან რამდენიმე ხნის შემდეგ, მან ააშენა ქალაქი-სახელმწიფო, რომელიც მუსლიმებისა და არამუსლიმებისგან შედგებოდა. მან შეიმუშავა კონსტიტუცია, რომელიც სახემწიფოს მეთაურისა და მოქალაქეთა უფლებებსა და მოვალეობებს განსაზღვრავდა. ეს დოკუმენტი დღემდე შენარჩუნდა.





წმინდა შუამავალმა ﷺ ასევე წერილობით ფორმაში, ამ ქალაქ-სახელმწიფოს საზღვრები დაადგინა. ამ პერიოდის დასასრულს, მისი ბრძანებით, ყველა მუსლიმის სახელი გადაიწერა. ბუხარი წერს, რომ უმმეთის ამ გადაწერის დროს ათას ხუთასი ადამიანი იყო რეგისტრირებული.

75. გარდა ამისა, არსებობს წერილობითი ხელშეკრულებები არაბეთის მრავალ ტომთან კავშირის ან ზავის შესახებ. როგორც წყაროები გვამცნობენ, ზოგჯერ ამ დოკუმენტებს ორ ეგზემპლიარად ადგენდნენ, თითოეულ მხარეს თითოს აძლევდნენ. არსებობს ღია წერილები, რომლებშიც დეკლარირებულია ისლამური სახელმწიფოს მხრიდან დახმარების მიღების უფლება იმ ხალხებისა და ტომების ლიდერებისთვის, რომლებმაც ისლამი მიიღეს. ამ დოკუმენტებში მათზე დატოვებულია მიწების, წყლის და სხვა ქონების ფლობის უფლება. ისლამური სახელმწიფოს გაფართოებასთან ერთად ასეთი დოკუმენტების რიცხვი პერმანენტულად იზრდებოდა: იყო დოკუმენტები, რომლებიც დაკავშირებული იყო ახალი კანონების მიღებასთან, მათ შორის გადასახადების აკრეფასთან, დადგენილებებთან, რომლის მიზანი იყო ადგილობრივი ხელისუფლებების გადაწყვეტილებების გამოსწორება, პასუხები ადგილობრივი ჩინოვნიკების კითხვებზე და ა.შ.

76. არის ასევე წერილები, რომლებიც ისლამისკენ მოხმობის მიზნით, სხვადასხვა ტომის ბელადებს და სახელმწიფოთა მმართველებს გაეგზავნათ: არაბეთში მცხოვრები ტომების ბელადებს, ბიზანტიის, ირანის, ეთიოპიის მეფეებს და ა.შ.

77. დგებოდა მოხალისეთა სიები, რომლებსაც სამხედრო ლაშქრობებში მონაწილეობა სურდათ, ასევე ყველა ნადავლის სიები, რათა ის ლაშქრობაში მო-





ნაწილეთა შორის სამართლიანად განაწილებულიყო.

78. დოკუმენტებიდან გამომდინარეობს, რომ იმ დროში მონებით ვაჭრობაც და მათი გათავისუფლებაც წერილობითი სახით რეგისტრირდებოდა. სულ მცირე, არსებობს ორი ასეთი დოკუმენტი, რომელმაც ჩვენამდე წმინდა მუჰამმედისგან ﷺ მოაღწია.

79. საინტერესოა, რომ ჰიჯრით მერვე წელს, მექის დაცემის დღეს, წმინდა შუამავალმა ﷺ თავისი ისტორიული სიტყვა მშობლიური ქალაქის მოსახლეობის წინაშე წარმოთქვა. თავის მიმართვაში ის ზოგიერთ კანონზეც საუბრობდა. ერთ-ერთი თანამიმდევრის, სახელად აბუ შაჰინის თხოვნით, რომელიც წარმოშობით იემენიდან იყო, ალლაჰის შუამავალმა ﷺ ამ სიტყვის ჩაწერა და აბუ შაჰინისთვის გადაცემა ბრძანა.

80. დასასრულს ვიტყვით ყურანის თარგმანზე. ალლაჰის შუამავალმა ნამაზში სურების კითხვა არაბულ ენაზე ბრძანა. ზოგიერთ ირანელს, რომელმაც ისლამი მიიღო, არ სურდა ნამაზის გამოტოვება მანამ, სანამ იმ სურებსა და ვედრებებს არ ისწავლიდა, რომლებიც ნამაზის დროს არაბულ ენაზე უნდა იკითხებოდეს.. ირანული წარმომავლობის მუსლიმმა სალმან ალ-ფარისმა, წმინდა მუჰამმედის ﷺ თანხმობით, ყურანის პირველი სურა სპარსულ ენაზე გადათარგმნა, და ახლადგამუსლიმებულ სპარსელებს ნებართვა მიეცათ ნამაზი სპარსულ ენაზე შეესრულებინათ მანამ, სანამ არაბულ ტექსტს ისწავლიდნენ. *(ნახ. შარაჰსი, მაბსუტი, 1,37)*

81. ნაწარმოები, რომელშიც თავმოყრილია წმინდა შუამავლის ﷺ ეპოქის, მსგავსი დოკუმენტები, ათასობით გვერდს შეიცავს.

82. არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ ჩვენი შუამავალი დიდ ყურადღებას განათლებას უთმობდა. ის ხშირად იმეორებდა: „ალლაჰმა მასწავლებლის რანგ-





ში გამომმგზავნა“. მედინაში ჩასვლისთანავე მისი, როგორც საზოგადო მოღვაწის, პირველი საქმე მეჩეთის მშენებლობა იყო. ამ მეჩეთის ნაწილი სკოლას გამოეყო, სადაც დღისით გაკვეთილები ტარდებოდა, ხოლო ღამით თავს განსაკუთრებულად გაჭირვებულები (საყოველთაოდ ცნობილი „ჩარდახის მკვიდრნი“) აფარებდნენ. ჰიჯრით მეორე წელს, როდესაც მექელმა წარმართებმა მუსლიმებთან ბრძოლაში დამარცხება განიცადეს, წმინდა მუჰამმედმა ﷺ ბრძანა, რომ იმ ტყვეებისათვის, რომლებმაც წერა-კითხვა იცოდნენ, გამოსასყიდის სახით ფული კი არ მოეთხოვათ, არამედ თითოეული მათგანისთვის პირობად ათი მუსლიმი ბავშვისთვის წერა-კითხვის სწავლება წაეყენებინათ. *(იბნ ჰანბალი; იბნ სადი) ყურანი ( სურა, ბაყარა, 2/282)* ბრძანებს სესხის ხელშეკრულების გაფორმებას წერილობითი სახით, რომელშიც მხარეთა ხელმოწერის გარდა, ასევე, კიდევ ორი მოწმის ხელმოწერაც უნდა იყოს. ეს და მსგავსი ბრძანებები ხელს უწყობდა მუსლიმთა შორის წერა-კითხვის სწრაფ გავრცელებას. ამიტომ არ უნდა გაგვიკვირდეს, რომ წმინდა შუამავლის ﷺ თანამიმდევრები მის გამონათქვამებს ყოველთვის, დიდი გულმოდგინებით იწერდნენ. როგორც ეს ახალი რელიგიის გულწრფელად მიმღები თითოეული ადამიანისთვისაა დამახასიათებელი, მათი რწმენა ძალიან ძლიერი იყო. მოვიყვანთ ტიპიურ მაგალითს: კეთილშობილი ომარი ჰყვება, რომ ჰიჯრის შემდეგ, როდესაც ალლაჰის შუამავალმა მუსლიმი-მუჰაჯირებისა და მუსლიმი-ანსარების დაძმობილება ბრძანა, რათა მუჰაჯირების ოჯახებს სადმე ეცხოვრათ და თავიანთი არსებობა უზრუნველეყოთ, თითოეული მუჰაჯირის ოჯახი ანსართან დასახლდა, ისინი ერთად ამუშავებდნენ მიწებს და მოსავალს შუაზე იყოფდნენ. ომარიც, თავის მხრივ, ერთ





მედინელ მუსლიმს დაუძმობილდა და ისინი ნაყოფიერ ბაღს ერთად ამუშავებდნენ. იმ დღეს, როდესაც ომარი მუშაობდა, მისი ძმობილი წმინდა მუაჰმმედთან ﷺ მიდიოდა და როდესაც იქიდან ბრუნდებოდა, ნანახს და გაგონილს ომარს უყვებოდა. როდესაც მუშაობის ჯერი მედინელზე მიდგებოდა, ახლა უკვე ომარი მიდიოდა ალლაჰის შუამავალთან ﷺ და იქიდან დაბრუნებული ნანახს და გაგონილს ძმობილს უამბობდა. ასე, რომ თითოეული მათგანი ინფორმირებული იყო, ყველა ზეშთაგონების, კანონისა და სახელმწიფო საქმის, წმინდა მუჰამმედის ﷺ ქცევებისა და ქმედებების შესახებ. რაც შეეხება ჰადისების ჩაწერას კაცობრიობის სიამაყის ﷺ სიცოცხლეში, მომდევნო მაგალითები ამის ნათელ მტკიცებულებას წარმოადგენს..

## ჰადისების შეკრება წმინდა შუამავლის სიცოცხლეში

83. თირმიზი გადმოგვცემს: „ერთხელ, ერთმა ანსარმა ალლაჰის შუამავალთან ﷺ თავის მეხსიერებაზე დაიჩივლა. მან თქვა, რომ მალე ავიწყდება ის ბრძნული სიტყვები, რომლებსაც მისგან ისმენს. ამაზე წმინდა მუჰამმედმა ﷺ უპასუხა: ***„გამოიყენე შენი მარჯვენა“*** (ანუ ჩაწერე ის, რისი დამახსოვრებაც გინდა)

84. ძალიან ბევრი წყარო *(თირმიზი, აბუ დაუდი და სხვა)* გადმოგვცემს, რომ ერთ, წარმოშობით მექქელ ახალგაზრდას, სახელად აბდულლაჰ იბნ ამრ იბნ ასს, ჩვეულებად ჰქონდა ყველაფრის ჩაწერა, რასაც ორივე სამყაროს მზე ﷺ ლაპარაკობდა. ერთხელ, მეგობრებმა მას უთხრეს: „შუამავალიც ადამიანია. ზოგჯერ წყნარია, ზოგჯერ კი განრისხდება ხოლმე, ამიტომ რასაც ის ლაპარაკობს, ყველაფერი არ უნდა ჩაწერო“. აბდუ-





ლლაჰი მაშინვე ალლაჰის შუამავლისკენ ﷺ გაემართა და ჰკითხა, უნდა ჩაეწერა თუ არა ყველაფერი, რასაც ის ლაპარაკობდა. წმინდა მუჰამმედმა ﷺ უპასუხა: ***„დიახ“.*** სრულებით თავდაჯერებული რომ ყოფილიყო, აბდულლაჰმა კიდევ ერთხელ ჰკითხა: „და როდესაც დამშვიდებული ხარ და როდესაც განრისხდები ხოლმე?“ ალლაჰის შუამავალმა უპასუხა: ***„რა თქმა უნდა, ვფიცავ ალლაჰს, ამ პირიდან ტყუილი არასოდეს გამოვა“.*** აბდულლაჰმა თავის კრებულს „საჰიფა სადიყა“ ( მართალი გვერდები) უწოდა. მრავალი თაობის სიცოცხლის მანძილზე ეს წიგნი გადაეცემოდა, როგორც ცალკე ნაშრომი. მოგვიანებით ის შევიდა იბნ ჰანბელის და სხვათა ჰადისების კრებულში. ქერიმი და იბნ აბდულლაჰი შემდეგს გადმოგვცემენ: „მოგვიანებით, როდესაც აბდულლაჰი თავის მოსწავლეებთან ერთად იყო, ერთ-ერთმა მათგანმა ჰკითხა: „ამ ქალაქებიდან რომელი იქნება უფრო ადრე დაპყრობილი, რომი თუ სტამბოლი (მაშინდელი კონსტანტინოპოლი)?“ აბდულლაჰმა ძველი სუნდუკი მოიტანა, იქიდან წიგნი ამოიღო, გადაფურცლა და წაიკითხა: „ერთხელ, ალლაჰის შუამავლის ირგვლივ ვისხედით და, რასაც ის ლაპარაკობდა, ყველაფერს ვიწერდით. ერთ-ერთი ჩვენგანი წამოდგა და ჰკითხა: „ამ ქალაქებიდან რომელი იქნება უფრო ადრე დაპყრობილი, რომი თუ სტამბოლი?“ ალლაჰის შუამავალმა ﷺ უპასუხა: ***„ქალაქი, რომელიც ჰერაკლიუსის გვარიდან მოდის“.*** ამ მონათხრობიდან გამომდინარეობს, რომ ჯერ კიდევ წმინდა მუჰამმედის ﷺ სიცოცხლეში მის თანამიმდევართა მნიშვნელოვანი ნაწილი მისი სიტყვებისა და გამონათქვამების ჩაწერით იყო დაკავებული.

85. ამას, კიდევ უფრო, ამტკიცებს კეთილშობილი ენესის მოღვაწეობა და სიტყვები. მედინელი ახალგაზრდებიდან მონდომებით გამორჩეულმა ენესმა





უკვე ათი წლის ასაკში წერა-კითხვა იცოდა. როდესაც წმინდა შუამავალი ﷺ მედინაში გადასახლდა, ენესის მშობლებმა მასთან თავიანთი მიჯაჭვულობის ნიშნად ისურვეს, რომ თავიანთი ვაჟი მის სამსახურში ჩამდგარიყო. ენესმა ეს სამსახური მხოლოდ მაშინ დაამთავრა, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ ამ ცხოვრებიდან წავიდა. ამიტომ, იმყოფებოდა რა მუდმივად მის სახლში, ენესს შესაძლებლობა ჰქონდა, მოესმინა ის, რისი მოსმენაც სხვა მუსლიმებს არ შეეძლოთ. დაკვირვებოდა მის ქცევებს, რისი დანახვაც სხვა ადამიანებს არ ძალუძდათ. სწორედ ის გადმოგვცემს ალლაჰის შუამავლის ﷺ შემდეგ სიტყვებს: ***„მიიმაგრეთ ცოდნა ჯაჭვებით (დაარეგისტრირეთ), წერის საშუალებით“***. ერთ-ერთი მისი მოსწავლე ჰყვებოდა: „მოგვიანებით, ჩვენ დაბეჯითებულ თხოვნაზე, ენესი ჩანაწერებს იღებდა და ამბობდა: „ეს არის სიტყვები, რომელსაც ალლაჰის შუამავლისგან ﷺ ვიწერდი, ხოლო შემდეგ, შეცდომების ჩასასწორებლად, მასვე ვაძლევდი“ ეს შემთხვევა აჩვენებს არა მხოლოდ იმას, რომ ჰადისების ჩაწერა ალლაჰის შუამავლის ﷺ სიცოცხლეში ხდებოდა, არამედ იმასაც, რომ ის საკუთარი გამონათქვამების ჩანაწერებს თვითონვე ამოწმებდა. ეს მონათხრობი მოჰყავს ბევრ კლასიკურ მწერალს, ისეთებს როგორებიც იყვნენ, რამხურმუზი, ჰაქიმი, ჰათიბი ბაღდადი, რომლებიც ყველაზე ადრეულ წყაროებს იყენებდნენ.





# ჰადისების ჩაწერა თანამიმდევრების ეპოქაში

86. ინტერესის ზრდა წმინდა შუამავლის ﷺ ცხოვრებისადმი (ბიოგრაფიისადმი) მისი გარდაცვალების შემდეგ, სავსებით ბუნებრივია. მისი თანამიმდევრები, რომლებიც მასთან განშორების სიმწარეს განიცდიდნენ, თავიანთ შვილებსა და შვილიშვილებს მოუთხრობდნენ ყველაფერზე, რაც თავიანთ ლიდერზე იცოდნენ. ახლადგამუსლიმებული ადამიანები საკუთარი რელიგიის წყაროს ძებნის დაუოკებელ წყურვილს განიცდიდნენ. მეორე მხრივ, სიკვდილი ყოველდღე ამცირებდა იმათ რიცხვს, რომლებმაც ჰადისები პირველწყაროდან იცოდნენ. ეს გარემოება აიძულებდა მათ, რომლებიც ჯერ კიდევ ცოცხლები იყვნენ, ეზრუნათ იმ ცოდნის შენარჩუნებაზე, რომელსაც ისინი ფლობდნენ. ასეთნაირად, ალლაჰის შუამავლის ﷺ გარდაცვალების შემდეგ, მისი თანამიმდევრების მოგონებების საფუძველზე, მის შესახებ უამრავი ცნობა შეიკრიბა.

87. როდესაც ორივე სამყაროს მზემ ﷺ ამრ იბნ ჰაზმი იემენის მმართველად დანიშნა, მას ადმინისტრაციული მოვალეობების შესახებ წერილობითი ინსტრუქცია მისცა. ამრმა ეს დოკუმენტი არა მარტო შეინარჩუნა, არამედ მათ სხვებიც დაამატა, რომლებზეც ალლაჰის შუამავლის ﷺ ხელმოწერა იყო (ჯუხაინას, ჯუზამის, ტაის, საქიფის და სხვა ტომებისადმი გაგზავნილი). მან შეადგინა კრებული ოცდაერთი დოკუმენტისგან და დოკუმენტების ეს კრებული შენარჩუნდა.

88. მუსლიმის „საჰიჰში" ვკითხულობთ, ჯაბირ იბნ აბდულლაჰმა დაწერა პატარა წიგნი მექქაში ჰაჯო-





ბის თემაზე. როგორც ჩანს, ამ წიგნში მოთხრობილია ალლაჰის შუამავლის ﷺ უკანასკნელ ჰაჯობაზე და მის გამოსათხოვარ სიტყვაზე, რომელიც იქ იქნა წარმოთქმული. ძალიან ბევრი წყარო გვამცნობს, რომ ჯაბირი ამ წიგნიდან ნაწყვეტებს ზეპირად სწავლობდა და დასასწავლად თავის მოსწავლეებს აძლევდა. შესაძლოა, ეს იყო ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებისა და მისი გამონათქვამების შესახებ უფრო დაწვრილებითი მოგონებები.

89. წმინდა მუჰამმედის ﷺ თანამიმდევრებიდან თავიანთი მოგონებები სამურა იბნ ჯუნდებმა და სად იბნ უბადამ ჩაწერეს. მათ ეს თავიანთი შვილებისთვის გააკეთეს. იბნ ჰაჯერი, რომელიც ამის შესახებ გვამცნობს, მიუთითებს, რომ სამურას ნაშრომი ძალიან დიდი წიგნი (ნუსხა ქაბირა) იყო. იბნ აბბასმა, რომელიც, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ გარდაიცვალა, ძალიან ახალგაზრდა იყო, თავისი უფროსი ამხანაგებისგან ძალიან ბევრი რამ შეიტყო და ყველაფერი ეს ბევრ თავის ნაწარმოებში დაწერა. ამიტომ ამბობდნენ, რომ „იბნ აბბასმა იმდენი ნაწარმოები დაწერა და დატოვა, რომ მათ შეუძლია, აქლემის ტვირთი შეადგინოს“. წმინდა შუამავლის ﷺ თანამიმდევრებისგან, ერთ-ერთმა უდიდესმა სამართალმცოდნემ, იბნ მასუდმა ასევე ჰადისების კრებული შეადგინა. მისი ვაჟიშვილი აბდურრაჰმანი ამ კრებულს თავის მეგობრებს და მოსწავლეებს ხშირად უჩვენებდა (ნახ. ლჰაქიმი, ელ-მუსთედრიქი, იბნ მასუდისადმი მიძღვნილი თავები)

90. ბუხარი წერს, რომ აბდულლაჰ იბნ ავფი, აბუ ბაქრი და ალ მუღირა იბნ შუაიბა ჰადისის სწავლებას წერილის გაგზავნის საშუალებით ახორციელებდნენ. თუ მათ ვინმე თხოვდა, მოეთხროთ წმინდა მუჰამმედის შესახებ ﷺ, ისინი პასუხს ან მაშინვე სცემდნენ ან





პასუხის გაგზავნას მოსამსახურეთა ან მეგობართა მეშვეობით ცდილობდნენ.

91. ამასთან დაკავშირებით საკმარის არგუმენტს წარმოადგენს შემდეგი შემთხვევა, რომელიც ბევრ წყაროშია ნახსენები: „ერთხელ, აბუ ჰურაირას ერთ-ერთმა მოსწავლემ მას უთხრა: „შენ აი, ეს ჰადისი გვიამბე“. აბუ ჰურაირამ (დანამდვილებით არის ცნობილი, რომ ის ამ დროს უკვე ხანდაზმულ ასაკში იყო) უპასუხა, რომ ასეთი ჰადისი არ უამბია. როდესაც ამ მოსწავლემ დაიჟინა, რომ აბუ ჰურაირამ მათ ეს ჰადისი თავადვე შეასწავლა, მასწავლებელმა თქვა: „თუ ეს ჩემიდან გაიგონე, ის ჩანაწერებში უნდა იყოს“. მან მოსწავლეს ხელი მოჰკიდა, თავისთან სახლში წაიყვანა და იქ წმინდა მუჰამმედის ﷺ ჰადისებით მრავალი წიგნი უჩვენა. როდესაც ისინი დაათვალიერა, მან ნახა ჰადისი, რომლის შესახებაც იყო საუბარი. „ხომ გეუბნებოდი, თუ ეს ჰადისი გადმოვეცი, ის ჩემ ჩანაწერებში უნდა ყოფილიყო“. მიაქციეთ ყურადღება გამონათქვამს „მრავალი წიგნი“ („ქუთუბან ქაისარათი“), რომელიც ამ მონათხრობში გვხვდება. აბუ ჰურაირა ჰიჯრით 59-ე წელს გარდაიცვალა. მისმა ერთ-ერთმა მოსწავლემ, ჰამმამ იბნ მუჰაბბიჰმა დატოვა წიგნი, რომელშიც თავმოყრილი იყო წმინდა შუამავლის ﷺ 138 ჰადისი. ამ ნაწარმოებმა, რომელიც ისლამური წელთაღრიცხვით პირველი ასწლეულის პირველი ნახევრითაა დათარიღებული, ჩვენამდე მოაღწია. ეს წიგნი საშუალებას გვაძლევს, ის უფრო გვიანდელი ხანის ჰადისთა კრებულებს შევუდაროთ და გავაკეთოთ დასკვნა იმის შესახებ, რომ უფრო გვიანდელი მწერლები დიდ მონდომებას იჩენდნენ უფროსი თაობის მოგონებების შესანარჩუნებლად.

92. როგორც ზეჰაბი გადმოგვცემს, აბუ ბაქრმა დაწერა ნაშრომი, რომელშიც აღწერილი იყო 500 სხ-





ვადასხვა მოვლენა წმინდა შუამავლის ﷺ ცხოვრებიდან. მან ეს წიგნი თავის ქალიშვილ აიშეს გადასცა, მაგრამ მომდევნო დღეს უკან გამოითხოვა და გაანადგურა. თავის საქციელი მან ასე ახსნა: „მე ისინი ისე ჩავწერე, როგორც დავიმახსოვრე, შესაძლოა, ისინი სიტყვა-სიტყვით არ თანხმდებოდეს იმასთან, რასაც ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა“. რაც შეეხება კეთილშობილ ომარს, მაღმარ იბნ რაშიდი შემდეგს ჰყვებოდა: „როდესაც ომარი ხალიფა იყო, მან წმინდა მუჰამმედის ﷺ თანამიმდევრებს რჩევა ჰკითხა იმის შესახებ, უნდა შეეგროვებინათ და ჩაეწერათ ჰადისები თუ არა. თითოეულმა საკუთარი აზრი გამოთქვა. მაგრამ ომარი დაეჭვდა და მთელი თვის განმავლობაში ალლაჰს ევედრებოდა, რომ გამჩენს მისთვის ეს საკითხი გაერკვია. ბოლოსდაბოლოს, მან გადაწყვიტა, რომ ამასთან დაკავშირებით არაფერი მოემოქმედა. ეს მან იმით ახსნა, რომ წინა შუამავლების თანამიმდევრები, ზურგს აქცევდნენ იმ წიგნებს, რომლებიც მათ გამჩენმა შუამავლების მეშვეობით გარდმოუვლინა და უფრო იმ წიგნებისკენ იხრებოდნენ, რომლებშიც მათი შუამავლების სიტყვეები და საქმეები იყო აღწერილი, ამიტომ მას არ უნდოდა, რომ ყურანისა და ჰადისების ერთმანეთში არევა მომხდარიყო“. უკანასკნელმა გამოკვლევებმა (როგორც მაგალითად, პატივცემული აზმის მიერ ჩატარებულმა) გამოავლინა ზუსტი ფაქტები, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ სულ ცოტა, 50 თანამიმდევარი დაკავებული იყო ჰადისების (მისი გამონათქვამებისა და ქცევების) ჩაწერით.





# საკითხი ჰადისების ჩაწერის აკრძალვის შესახებ

93. აბუ ბექირთან და ომართან მოყვანილ ბოლო ორ შემთხვევას დიდი მნიშვნელობა აქვს იმ გადმოცემის სანდოობის შესაფასებლად, რომლის მიხდვითაც ალლაჰის წმინდა შუამავალმა ﷺ საკუთარი სიტყვების ჩაწერა აკრძალა. მას ამის ჩაწერა ნამდვილად რომ აეკრძალა, მის ყველაზე ახლობელ და გამუდმებით მის გვერდით მყოფ აბუ ბაქრსა და ომარს ამის შესახებ, რა თქმა უნდა, ეცოდინებოდათ და არაფრით დაეჭვდებოდნენ იმაში, საჭირო იყო თუ არა ჰადისების ჩაწერა. გარდა ამისა, როდესაც გადაწყვიტეს, რომ ეს არ გაეკეთებინათ, მათ არ დასჭირდებოდათ სხვა არგუმენტები, გარდა იმისა, რომ თვით წმინდა შუამავალმა ﷺ ეს აკრძალა, რათა ყველა ჰადისის შეკრებისა და ერთ წიგნად გამოცემის იდეის მომხრეები დაერწმუნებინათ. რამდენადაც ვიცი, იმის შესახებ, რომ ყურანის გარდა ალლაჰის შუამავალმა სხვა რამის ჩაწერა აკრძალა, მხოლოდ საიდ ალ-ხუდრი, ზეიდ იბნ საბითი და აბუ ჰურაირა გადმოგვცემენ. რა გარემოებებში და რასთან დაკავშირებით იქნა გაცემული ასეთი ბრძანება, ახსნილი არ არის, მაგრამ არსებობს ერთი გარემოება, რომელსაც ყურადღება უნდა მივაქციოთ: აბუ საიდ ალ-ხუდრი და ზეიდ ბინ საბითი მაშინ ძალიან ახალგაზრდები იყვნენ. ჰიჯრით მეხუთე წელს, თითოეული მათგანი მხოლოდ თხუთმეტი წლის იყო. ამიტომ, რამდენადაც განვითარებული და ჭკვიანი უნდა ყოფილიყვნენ ისინი, ალლაჰის შუამავალს მათთვის თავისი საუბრების ჩაწერის აკრძალვა შეეძლო. რაც შეეხება აბუ ჰურაირას, წიგნის წინა ნაწილში ჩვენ ვნახეთ, რომ მან თვითონ დაწერა „მრავალი წიგ-





ნი ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისებით". ამავე დროს ჩვენ მას ვიცნობთ, როგორც უმაღლესი ხარისხის რელიგიურ, პრინციპულ და წესიერ ადამიანს. მას რომ, მოგვიანებით, მსგავსი აკრძალვის გაუქმების შესახებ არ ცოდნოდა, შეუძლებელია, წარმოვიდგინოთ, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ აკრძალვას დაარღვევდა. აბუ ჰურაირა, ჰიჯრით მეშვიდე წელს ისლამის მისაღებად იემენიდან მედინაში ჩავიდა. ამიტომ შესაძლებელია, რომ, პირველ ხანებში, როდესაც ისლამი ახალი მიღებული ჰქონდა, ალლაჰის შუამავალს ﷺ შესაძლოა, მისთვის ჰადისების ჩაწერა აეკრძალა. მოგვიანებით, როდესაც მას უკვე შეეძლო ყურანის და ჰადისების ერთმანეთისგან გარჩევა ეს აკრძალვა თავისთავად გაუქმდა. საჭიროა, ყურადღება მიექცეს იმ ფაქტსაც, რომ იბნ აბბასი ჰადისების ჩაწერის წინააღმდეგ არა ალლაჰის შუამავლის აკრძალვაზე დაყრდნობით, არამედ საკუთარი შეხედულებების გამო გამოვიდა. მაგრამ ამავე დროს ის ჰადისოლოგიის საფუძვლის ჩამყრელად ითვლება და იმდენი ჩანაწერი დატოვა, რამდენიც ერთი აქლემის დასატვირთად იქნებოდა საკმარისი. წინააღმდეგობა, რომელიც იმ პიროვნებათა სიტყვებსა და საქმეში შეიმჩნევა, რომლებიც ყველაზე გულმოდგინე სახით ასრულებდნენ ალლაჰის შუამავლის ﷺ ყველა მითითებას, უფრო მეტი ალბათობით დაკავშირებულია განსაზღვრულ გარემოებებთან, რომლებიც მათ არ გახსნეს. ამ აკრძალვის მოქმედება შეზღუდული იყო, და ამ ორი, ერთი შეხედვით, ურთიერთსაწინააღმდეგო ბრძანებიდან რომელიმეს გამოურიცხავად, საჭიროა, ლოგიკური ახსნა შემდეგში ვეძებოთ.

94. აზრში სამი ვარიანტი მომდის: ა) ეს პერსონალური აკრძალვა იყო მათთვის, რომლებსაც წერა ახალი ნასწავლი ჰქონდათ, ან ახლადგამუსლიმებულე-





ბი იყვნენ და ყურანისა და ჰადისის ერთმანეთისგან განსხვავება არ შეეძლოთ. როდესაც ეს ადამიანები ცოდნის განსაზღვრულ დონეს აღწევდნენ, აკრძალვა იხსნებოდა. მაგალითად, აბუ ჰურაირა იემენიდან იყო. შესაძლებელია, მან იცოდა ხიმერიის წერის სტილი, რომელსაც სხვანაირად „მუსნედსაც“ უწოდებენ, მაგრამ არ შეეძლო არაბულად წერა, რომელიც ჯერ მექაში, ხოლო შემდეგ მედინაში გამოიყენებოდა; ბ) შესაძლოა, ეს აკრძალვა, მხოლოდ ყურანის ტექსტზე დაწერილ ჰადისებს ეხებოდა, რომლებიც აიათების შინაარს განმარტავდა და მიზნად ჰქონდა არ დაეშვა ყურანის ტექსტისა და ჰადისების ერთმანეთში არევა. აბუ საიდ ალ-ხუდრი ამ თვალსაზრისს ემხრობა და ამბობს: „ჩვენ ხომ ვიცით, რომ ომარმა მსგავსი ტიპის ჩანაწერი ღიად აკრძალა“. გ) უფრო ნაკლები ალბათობით, შესაძლებელია, რომ ეს აკრძალვა დაკავშირებული ყოფილიყო რომელიღაც საუბართან, რომელშიც წმინდა შუამავალი ﷺ ატყობინებდა ისლამის მომავლისა და მოსალოდნელი დიდი სულიერი და პოლიტიკური გამარჯვებების შესახებ. ამ შემთხვევაში, აკრძალვის მიზანი იყო, არ მიეცა მუსლიმებისთვის ალლაჰის გზაზე მოდუნების საბაბი. თუ ისინი იფიქრებდნენ, რომ გამარჯვებები ისედაც ბედისწერით ჰქონდათ გარანტირებული, შეეძლოთ, საკუთარი ძალისხმევისა და საქმეში შეუპოვრობის შესუსტება.

95. შესაძლებელია, საქმის ვითარების სხვაგვარად ახსნაც, მაგრამ ჩვენ ეს საკმარისად გვეჩვენება.

## მომდევნო ასწლეულში

96. რადგანაც ალლაჰის შუამავლის ﷺ ყოველი თანამიმდევარი, საკუთარ მოგონებებს იწერდა, ბუნებრივია, რომ თავდაპირველად მოგონებები წმინდა





მუჰამმედზე ﷺ ძალიამ მოკლე იყო და თითოეული მათგანი რომელიმე, ერთი მოვლენის ან გამონათქვამისადმი იყო მიძღვნილი. გადამცემთა მეორე თაობაში, მოსწავლეებს, რომლებიც გაკვეთილებს მრავალრიცხოვანი მასწავლებისგან იღებდნენ, საშუალება ჰქონდათ სხვადასხვა მასწავლებლისგან მოსმენილი ჰადისები ერთ ნაშრომში გააერთიანებინათ (ეს მასწავლებლები მოცემულ შემთხვევაში ალლაჰის შუამავლის ﷺ თანამიმდევრები იყვნენ, ხოლო ბედნიერ მოსწავლეებს, რომელთაც მათგან გაკვეთილების მიღების შესაძლებლობა ჰქონდათ, მომავალმა თაობებმა „თაბიინები“ უწოდეს). წმინდა მუჰამმედის ﷺ თანამიმდევართა ყველა მოგონება მხოლოდ რამდენიმე თაობის შემდეგ შეგროვდა. მაშინ დაიწყო მუშაობა ჰადისების კლასიფიკაციაზე, დაიწყეს მათზე დაფუძნებული სამართლებრივი დებულებების შემუშავება. როგორც ყურანის შემთხვევაში, აქაც დიდი ყურადღება ექცეოდა ჰადისების ზეპირად დასწავლას. დასასწავლად წერილობითი ტექსტებიც გამოიყენებოდა. აუცილებელ პირობად მიღებული იქნა ჰადისების სწავლება უნარიანი მასწავლებლის მიერ, რომელსაც მსგავს საქმიანობაზე ნებართვა თავისი მასწავლებლისგან ჰქონდა მიღებული. ჰადისებთან დაკავშირებულ, სიფრთხილის ამ სამ ზომას, ზოგიერთი ძალიან მკაცრად იცავდა, ზოგიერთი კინაკლებად მკაცრად. ეს გახდა იმის მიზეზი, რომ ამ თუ იმ მასწავლებლისგან მიღებული ჰადისები, სანდოობის მიხედვით, გაიყო.

97. ალლაჰის შუამავლის ﷺ გარდაცვალებიდან რამდენიმე ხნის შემდეგ, ჰადისების გადმომცემებმა ჩვეულებად შემოიღეს, მიეთითებინათ არა მხოლოდ ალლაჰის შუამავალზე ﷺ, როგორც ჰადისის ერთადერთ წყაროზე, არამედ იმ მიზეზზეც, რის გამოც ეს





ჰადისი ამ ადამიანებამდე მივიდა. მაგალითად, ბუხარი ამბობს: „ჩემმა მასწავლებელმა იბნ ჰანბელმა მითხრა: „გავიგონე, თუ როგორ ამბობდა ჩემი მასწავლებელი აბდურრაზაკი: „ჩემმა მასწავლებელმა მამარ იბნ რაშიდმა თქვა: „გავიგონე, თუ როგორ მითხრა ჩემმა მასწავლებელმა, ხამამმა: „ჩემმა მასწავლებელმა აბუ ჰურაირამ თქვა: „მე გავიგონე, თუ როგორ თქვა ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეს“.წმინდა მუჰამმედის თითოეული ჰადისისთვის, რომელიც რამდენიმე სიტყვისგან შედგება, ყოველთვის მოყვანილია მემკვიდრეობითობის ასეთი გრძელი ჯაჭვი. ჩვენ ვხედავთ, რომ არა მარტო ბუხარის „საჰიჰი“, არამედ იბნ ჰანბელის „მუსნედიც“, აბდურრეზაკის „მუსენაფიც“, მამმარას „ჯემიც“ და ხამამის „საჰიფეც“, ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრის, აბუ ჰურაირას კარნახით ჩაწერილი, გადაცემათა ასეთ ჯაჭვებს შეიცავს. ჩვენ ვხედავთ, რომ ერთი და იმავე ჰადისი ყველა ამ ნაშრომში ერთი და იმავე სახით, სიტყვა-სიტყვით გვხვდება. რადგანაც ყველა ეს წყარო დღემდე არსებობს, იმაზე საუბარი, რომ მაგალითად, ბუხარიმ ყველა ეს ჰადისი გამოიგონა და ალლაჰის შუამავალს ﷺ მიაწერა, დაუმტკიცებელი ცილისწამება და სისულელის გამოვლინება იქნებოდა.

## დასკვნა

98. ტექსტის დაზეპირება, მეხსიერებაში შენახვა და მისი შესწავლა სერტიფიცირებულ მასწავლებელთან—ყველა ამ სამი პირობის დაცვამ, რომელთაგანაც თითოეული დანარჩენებს ავსებს, მიგვიყვანა იქამდე, რომ ისლამის სწავლება ჩვენამდე იმ სახით მოვიდა, რომლითაც გარდმოვლინდა. ეს სინამდვილეა როგორც ყურანისთვის, ასევე ჰადისებისთვისაც,





რომლებიც წარმოადგენს ალლაჰის შუამავლის ﷺ თანამიმდევართა გამონათქვამებს მისი სიტყვებისა და ქცევების შესახებ ან მის დამოკიდებულებას მორწმუნეების ქმედებებისა და ქცევების მიმართ. ჰიჯრით მეათე წელს, ჰაჯობის დროს, მან გამოსათხოვარი სიტყვით მიმართა მუსლიმებს, რომელთა რიცხვიც ასი ათას ადამიანს შეადგენდა (მხედველობაში უნდა მივიღოთ, რომ იმ წელს ბევრი მუსლიმი მექქაში ვერ გაემგზავრა). სწავლულები, რომლებიც ალლაჰის შუამავლის ﷺ იმ თანამიმდევრების ცხოვრებას სწავლობდნენ, რომლებმაც მისგან ჰადისები გადმოსცეს, დაადგინეს, რომ თანამიმდევართა რიცხვი, რომლებმაც თუნდაც ერთი ჰადისი გადმოსცეს, ასი ათას ადამიანს აჭარბებს. რა თქმა უნდა, მათ შორის ბევრი ერთი და იგივე ჰადისს გადმოსცემდა. მაგრამ ის ფაქტი, რომ დიდი რაოდენობით წყარო ერთი და იგივე ჰადისს შეიცავს, ამ უკანასკნელის სარწმუნოობას ამტკიცებს. თუ განმეორებად ჰადისებს ერთად ჩავთვლით, ამჟამად წმინდა მუჰამმედზე ﷺ დაახლოებით, ათი ათასი მოგონება დაითვლება. ეს მოგონებები, რომლებიც ჰადისის ფორმით არის გადმოცემული, მოიცავს მისი ცხოვრების ყველა მხარეს, მორწმუნეებისადმი მის ბრძანებებს, მის დამოკიდებულებას სულიერი და მატერიალური ცხოვრებისადმი.







## ისლამის მსოფლმხედველობა

99. რომელიმე საზოგადოების, ხალხის კულტურის სიცოცხლისუნარიანობა მნიშვნელოვანწილად არის დაკავშირებული ამ საზოგადოების, ამ ხალხისა და ამ კულტურის მსოფლმხედველობასთან და იმასთან, თუ როგორ ხორციელდება ის ცხოვრებაში. თავისი ბუნებით, ის ადამიანი, რომელსაც სწავლა-აღზრდა არ აქვს მიღებული, მხოლოდ საკუთარ თავზე და ახლო ნათესავებზე ფიქრობს. თუმცა კაცობრიობის მთელი ისტორიის მანძილზე ასე თუ ისე თავს იჩენდა გამორჩეულ ადამიანთა საზოგადოება. ამჟამად ჩვენთვის ცნობილია წარსულის, დაახლოებით, ოცი უდიდესი კულტურის ნამსხვრევები. შესაძლოა, ჩვენ იმ კულტურის კოკორის გაშლის მოწმენი ვართ, რომელიც მომავალში უნდა გაიფურჩქნოს. მეორე მხრივ, ერთი საზოგადოების კულტურის მაღალი დონე არ ნიშნავს, რომ კაცობრიობის დარჩენილი ნაწილი პირველყოფილ მდგომარეობაშია და სიველურეში ცხოვრობს. საუბარი შესაძლებელია, მხოლოდ სხვებთან შედარებით ერთი საზოგადოების უფრო მაღალ დონეზე მიდიოდეს. დანარჩენი საზოგადოებებიც შეიძლება ერთმანეთს შევადაროთ, როგორც საზოგადოებები უფრო მაღალი და შედარებით დაბალი კულტურის დონით. მაგალითად, ფინიკიური კულტურის აყვავე-





ბის ეპოქაში სხვა ხალხებიც კულტურის დაახლოებით ისეთივე დონეზე იყვნენ, როგორც ისინი, ამიტომ ფინიკიელებმა (ძველი სემიტური ტომები) საკუთარი თავის გამოჩენა ვერ შეძლეს, ვერ იპოვეს რა სივრცე საქმიანობისთვის. რა თქმა უნდა, არაბულ-ისლამურ კულტურას, თუნდაც მისი აყვავების ეპოქაში, ბერძნების, რომაელების, ჩინელების ინდუსების და ა.შ. მაღალგანვითარებულ ცივილიზაციებს შორის წამყვან ადგილზე პრეტენზიის გაცხადება არ შეეძლო. ჩვენ დროში ა.შ.შ. და რუსეთი წამყვანი ბირთვული სახელმწიფოებია, ინგლისელები და ფრანგები მათ ახლოს მიჰყვებიან. ამასთან ერთად მე-20 საუკუნის დასასრულისთვის კაცობრიობა კულტურის ყველაზე განსხვავებულ დონეებზე იმყოფებოდა, რომელიც გადაჭიმული იყო მეცნიერულ-ტექნიკური პროგრესის სიმაღლეებიდან პირველყოფილ სიველურემდე და კანიბალიზმამდეც კი.

100. ჩნდება კითხვა: რატომ ხდება ზოგიერთი ხალხის განვითარება სწრაფად, ზოგიერთის კი—ნელა? ელინური კულტურის აყვავების პერიოდში, რატომ რჩებოდა ევროპა ბარბაროსობის დონეზე? იგივე შეიძლება, ვიკითხოთ ნებიმიერ ეპოქაზე და სხვადასხვა ქვეყნებზე. ეს შემთხვევითობისა და საშუალებების არსებობის წყალობით ხდება თუ ამაში გადამწყვეტ როლს საზოგადოებაში გამოჩენილი კეთილშობილი, ძლიერი პიროვნებები თამაშობენ? შესაძლებელია, მოვიყვანოთ სხვა, უფრო საერთო განმარტებებიც, რომლებიც ითვალისწინებს იმ მიზეზების მთელ მრავალწახნაგობას, რომლებსაც ზოგიერთი კულტურა აყვავებისკენ, ხოლო სხვები დაცემისკენ და, უფრო მეტიც, გაქრობისკენაც კი მიჰყავს.

101. ამავე დროს ჩნდება სხვა კითხვაც: რატომ ხდება, რომ დროის განსაზღვრულ პერიოდში ბრწყინ-





ვალე აყვავების შემდეგ, ბევრი ხალხი ბარბაროსობას არ უბრუნდება, მაგრამ სიბნელის მორევში ეშვება?

102. ჩვენ ამ საკითხის განხილვა თანამედროვე ისლამის თავალსაზრისით გვინდა.

103. იბნ ხადუნის მიხედვით, კულტურათა დაცემის მთავარი მიზეზი ბიოლოგიური კანონია. თაობათა ცვლის დროს გვარი უარესდება და ეს რომ არ მოხდეს, მისი შეცვლაა აუცილებელი, სულ ცოტა, მმართველები (დინასტიები) უნდა შეიცვალოს. ამ ფაქტორის რამდენადმე გადაჭარბებული მნიშვნელობის მხედველობაში მიღებით, შესაძლებელია, დავეთანხმოთ იმას, რომ ეს თეორია ნამდვილია იმ ეთნიკური ჯგუფებისა და რელიგიებისათვის, რომლებიც ადამიანებს „არა მათგან“ არ იღებენ (როგორც იუდაიზმი). ამ თვალსაზრისით, ისლამი ამ ფაქტორისგან, რომელსაც დაცემამდე მივყავართ, დაცულია იმიტომ, რომ ყველა ხალხში და სამყაროს ყველა ნაწილში—სადღაც მეტად, სადღაც ნაკლებად—ის პოულობს თავის მიმდევრებს და პროგრესირებას განაგრძობს. არის რა უნივერსალური რელიგია, ისლამმა, რომელიც მთელი კაცობრიობისთვის არის ზეგარდმოვლენილი, ნაციონალურ კუთვნილებასთან დაკავშირებული, ყველა შეზღუდვა გადალახა. ამიტომ ისლამური საზოგადოება, ეჭვგარეშეა, რომ იღებს მათი ხელმძღვანელობის ღირს ადამიანს, რომელ ეროვნებასაც უნდა ეკუთვნოდეს ის. მონების გათავისუფლება, რომელიც ყურანის ბრძანებითაა დადგენილი, ამასთან დაკავშირებით ყველაზე ნათელ მაგალითებს გვაძლევს: ისლამის ისტორიაში ცნობილია დინასტიები, რომლებიც ტყვეობიდან გათავისუფლებულმა მონებმა დაარსეს.

104. რომელიმე კულტურის აყვავება ან დაცემა ასევე დაკავშირებულია სწავლებასთან, რომელიც მის მსოფლმხედველობაში ძევს. თუ კულტურა თავის





ადეპტებს ამ სამყაროსგან განშორებისკენ მოუწოდებს, რა თქმა უნდა, მას სულიერ განვითარებაში უმაღლეს მწვერვალებამდე მიღწევა შეუძლია. მაგრამ ადამიანების ფიზიკური და გონებრივი შესაძლებლობების განვითარების თვალსაზრისით, პროგრესი არ მოხდება და ის ისე მოკვდება, რომ ყლორტების მოცემასაც ვერ მოასწრებს. თუ ეს ცივილიზაცია მნიშვნელობას მხოლოდ მატერიალურ ფასეულობებს მიანიჭებს, ადამიანი სხვების საზიანოდ, ისევ, მხოლოდ ზოგიერთ სფეროში განვითარდება, მაგრამ ეს ბუმერანგის ეფექტს მოიტანს, და ასეთ კულტურას მისსავე დაღუპვის მიზეზად გახდის იმიტომ, რომ მატერიალიზმი სიხარბეს სხვა ადამიანების უფლებების უპატივცემულობას ბადებს. ეს საზოგადოება მტრების საკრებულოდ გადაიქცევა, სადაც თითოეული ადამიანი მხოლოდ საკუთარი სარგებლისთვის იბრძოლებს. შედეგად ადამიანები ერთმანეთს ორმოებს გაუთხრიან. ყველასთვის ცნობილია ორი ყაჩაღის ისტორია, რომლებიც მდიდრულ ნადავლს დაეუფლნენ. ერთ-ერთი მათგანი ქალაქში პროდუქტების საყიდლად წავიდა, ხოლო მეორე საჭმლის მოსამზადებლად საჭირო შეშისთვის ტყისკენ გაეშურა. თითოეულმა მათგანმა, უკანონოდ მოპოვებული სიმდიდრის ერთადერთი მფლობელი რომ გამხდარიყო, გეგმა მოიფიქრა: ბაზარში წასულმა ყაჩაღმა პროდუქტები მოწამლა, ხოლო მეორე ჩასაფრდა და როდესაც მისი ამხანაგი უკან ბრუნდებოდა, თავს დაესხა და მოკლა, მაგრამ როდესაც საკვები შეჭამა, თანამზრახველის კვალს გაუყვა.

105. კიდევ ერთი ნაკლი, რომელსაც შეუძლია ამა თუ იმ ცივილიზაციის განვითარებაზე გავლენა მოახდინოს, არის ნიჭის არქონა რაიმე ახლის აღსაქმელად, მოუხერხებლობა ცვალებადი გარემოებებისადმი შესაგუებლად. თუ სწავლება განსაზღვრულ





ეპოქაში სრულყოფილია, სხვა ეპოქაში, ცვალებადი გარემოებების დროს, ამ სწავლების სრულყოფილება იკარგება და მაშინ მისი მიმდევრები თანაგრძნობის ღირსნი ხდებიან. ახლა, ყველა ამ ფაქტორის მხედველობაში მიღებით, მოდით განვიხილოთ ისლამი ამ თვალსაზრისით, ანუ სიცოცხლისუნარიანობისა და განვითარების მუდმივი შენარჩუნების უნარით.

## ისლამის იდეოლოგია

106. როგორც ცნობილია, ლოზუნგი, რომელსაც ისლამი აცხადებს, არის „სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც და იმქვეყნიურშიც“ *(ყურანი, „ბაყარა“, 2/201)* ეს ფორმულა განგვაშორებს იმ სწავლებების მსოფლმხედველობისგან, რომლებიც ამ ქვეყნისგან აბსოლიტურ მოწყვეტას ქადაგებენ და ადამიანის მისიას ან აუცილებელ როლს ტანჯვებში ხედავენ, ასევე უკიდურესობაში აგდებს ადამიანებს ის სწავლებები, რომლებიც მხოლოდ მატერიალურს აღიარებენ. სრულიად პირიქით, ისლამის სწავლება, რომელიც ადამიანის სულისა და სხეულის განვითარებას აცხადებს და ადამიანის პიროვნების ყველა შემადგენელი სრულ ჰარმონიამდე მიჰყავს, შესაძლოა, იმ ადამიანთა ყველაზე ფართო მასების ცხოვრებისეული კრედო იყოს, რომლებიც ამ ორ უკიდურესობას შორის ზომიერ გზას ეძებენ. ისლამი არა მარტო განუხრელად ესწრაფვის ადამიანის ამ ორი, ძირითადი, ცხოვრებისეული საჭიროების დაკმაყოფილებას, არამედ მათ განვითარებას ერთიან ჰარმონიაში ითხოვს, რათა ერთის განვითარება მეორის მსხვერპლად შეწირვის ხარჯზე არ ხდებოდეს. თუ ისლამის დებულებით პიროვნებაზე დაკისრებულია მატერიალურ სარგებელთან დაკავშირებული მოვალეობა, მას განემარტება ის სულიერი





სარგებელიც, რომელიც ამაშია ჩადებული.

107. სულიერი პრაქტიკის მიზანი არის ჩვენი დაახლოება ჭეშმარიტ გამჩენთან, ჩვენ შემქნელთან და ჩვენით მისი კმაყოფილების მიღწევა. ყურანის მიხედვით *(ბაყარა, 2/138)* ჩვენ ვცდილობთ ***„ვიყოთ გამორჩეულები ალლაჰის რწმენით“***, ვუყუროთ მას მისი ხედვით, ვისაუბროთ მისი ენით, ვისურვოთ ის, რაც მის ნებას შეესაბამება. მაგალითის სახით ისლამში მარხვის საკითხს მივმართოთ. მორწმუნე ადამიანი ვალდებულია, იმარხულოს დროის იმ პერიოდში, რომელიც ყურანითაა დადგენილი. ასეთია ღვთიური ბრძანება. ალლაჰის ბრძანებებისადმი მორჩილება თავისთავად ღვთისმსახურება, ღვთიური საქმეა. მაგრამ ცნობილია, რომ მარხვას თვით ადამიანისთვის ორმაგი-სულიერ და მატერიალური—სარგებელი მოაქვს. რამდენიმე ხნის განმავლობაში სხეულის ნების დასუსტებით, აძლიერებს სულს, ნებისყოფას, გულს იფარავს ფიზიკური სურვილების წინაშე მონობის მდგომარეობისგან. ამ დროს ადამიანი ანგელოზებს—ზეციურ ქმნილებებს, რომლებსაც ფიზიკური მოთხოვნილებები არ გააჩნიათ— უფრო მეტად უახლოვდება. ადამიანი კიდევ უფრო მეტად შეიგრძნობს საკუთარ სისუსტეს და ფიქრობს გამჩენზე, იმ უამრავ სიკეთეზე, რომელიც მან უბოძა. ეს მხოლოდ იმ სულიერი სარგებლის ზოგიერთი მხარეა, რომელიც ადამიანისთვის მარხვას მოაქვს. ფიზიკური თვალსაზრისით მარხვა არანაკლებ სასარგებლოა. მჟავები, რომლებსაც ჯირკვლები ჭამისგან სრული თავშეკავების დროს გამოყოფენ, კუჭში მრავალ მიკრობს კლავს. მარხვა რთულ პირობებში, მიუხედავად სხვადასხვა გამოცდისა, ადამიანში ღვთისმსახურების შესრულების უნარს გამოიმუშავებს. მხოლოდ მატერიალური მიზნებისთვის მარხვის დაჭერას არანაირი





სულიერი სარგებელი არ მოაქვს. თუ ალლაჰის კმაყოფილებისთვის ვიმარხულებთ, მისგან მატერიალური სარგებელიც დაკარგული არ იქნება. წვრილმანებში ჩაუღრმავებლად და ისლამის თითოეული, აუცილებელი ბრძანების ცალ-ცალკე განმარტების გარეშე, შეგვიძლია ვთქვათ, რომ ყველა მათგანს აქვს, როგორც სულიერი ასევე მატრიალური სარგებელიც. ასევე ორმაგი სარგებელი აქვს ნამაზსაც, როგორც მარტოობაში ასევე კოლექტიურად შესრულებულს, ქააბაში, გამჩენის სახლში, ჰაჯობის დროს თავგანწირულობასაც, გაჭირვებულებზე დახმარებასაც, რელიგიურ თაყვანისცემებსაც და კეთილ საქმეებსაც, რომლებიც აუცილებელი ღვთისმსახურებების გარდა სრულდება. სხვა სიტყვებით, მხოლოდ ალლაჰის გულისთვის შესრულებულ საქმეებს აქვს ორმაგი ფასი, მათ ადამიანისთვის მოაქვს სულიერი სარგებელი, რომელიც არანაირად ამცირებს მატერიალურს. ამის საწინააღმდეგოდ, თუ საქმე მხოლოდ მატერიალური სარგებლისთვის კეთდება, მიზანი შესაძლოა, მიღწეული იყოს, მაგრამ ადამიანი სულიერ სარგებელს სრულად იქნება მოკლებული. გავიხსენოთ წმინდა მუჰამმედის ﷺ ცნობილი სიტყვები: „ეჭვგარეშეა, რომ საქმე ფასდება განზრახვის მიხედვით" *(ბუხარი, მუსლიმი)*

108. და როგორ იქნება ზექათის (გადასახადის) გადახდასთან დაკავშირებით? (ისლამის ტერმინოლოგიაში ზექათი არცერთ შემთხვევაში მოწყალებას არ ნიშნავს. ზექათი ეს არის გადასახადი, რომელიც ამოიღება სასოფლო-სამეურნეო სავარგულების, წყაროების, ვაჭრობის, საქონლის ფარისგან და ა.შ. ზექათს უდიდესი სარგებელი აქვს და ამის შესახებ ყურანიც მიუთითებს *(თევბე, 9/60)*. დაწვრილებით იხილეთ ნაწილში „ისლამის ეკონომიკური სისტემა" გადასახადს სახელმწიფოს უხდიან, მაგრამ ისლამში ეს





სპეციალური გადასახადია და რწმენასთან, ერთღმერთიანობის დამადასტურებელი სიტყვების წარმოთქმასთან, ნამაზთან, მარხვასა და ჰაჯობასთან ერთად რელიგიის ხუთ ბურჯთაგან ერთ-ერთია. ისლამი სულიერს და მატერიალურს ერთ მთლიანობაში აერთიანებს. როდესაც მორწმუნე ზექათს იხდის, უპირველეს ყოვლისა, რაიმე მორჩილებას ან იძულებით ქმედებას კი არ ასრულებს, არამედ ცდილობს ალლაჰის კმაყოფილება მოიპოვოს. თუ ზექათის გადახდის ეს ვალდებულება ცნობიერებაში მტკიცდება როგორც წმინდა მოვალეობა, როგორც ალლაჰთან, რომლისგანაც არაფერია დაფარული, რომელიც გაგვაცოცხლებს და ჩვენი ქმედებებისთვის პასუხს მოგვთხოვს, დაკავშირებული მადლმოსილი ვალდებულება, მაშინ გასაგებია თუ როგორი მზადყოფნითა და ძალისხმევით ასრულებს მორწმუნე ამ როლს. მატერიალური ვალდებულებების განსულიერებით, ისლამი ადამიანის სულიერ ფასეულობებს ამდიდრებს. მისი წყალობით, ადამიანი მატერიალური ფასეულობების მოპოვებას არამარტო მატერიალური გამორჩენის გულისთვის, არამედ ალლაჰის კმაყოფილების მიღწევისთვის ცდილობს. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ხომ თქვა: „მოჩვენებითობა თავისებური მრავალღმერთიანობაა (ალლაჰისთვის მოზიარეების დაწესება)“ ანუ როგორც თასავვუფის უდიდესი სწავლული, იმამი გაზალი გვიხსნის, თუ ადამიანი ლოცვას ასრულებს ან მარხულობს მოჩვენებითობის გულისთვის, ეს ნიშნავს, რომ იგი ალლაჰს კი არა საკუთარ ნაფს სცემს თაყვანს. ან თუ მამაკაცი ან ქალი თავის ცოლქმრულ მოვალეობებს არა მხოლოდ საკუთარი კმაყოფილებისთვის ასრულებენ, არამედ იმის შეგნებითაც, რომ ეს არის ვალდებულება, რომლის შესრულებასაც ალლაჰი ითხოვს, თუ ფიქრობენ იმაზე, რომ ცხოვრე-





ბის მეგზურის უფლებების დაცვა ორივე მეუღლის მთავარი მოვალეობაა—ამ შემთხვევაში ეს ნამდვილი ღვთისმსახურება ხდება და რელიგიური ქმედებების სტატუსს იძენს.

109. ყურანის მიერ შემდეგი ორმაგი ფორმულის ხშირი ხსენება: „მორწმუნეები და ღვთისნიერი ქმედებების შემსრულებელნი“, ალბათ, ამ მსოფლმხედველობის ბუნებრივი შედეგია. რწმენის აღიარებას ღვთისმსახურებისა და რწმენაზე მიყოლის გარეშე განსაკუთრებული ფასი არ აქვს. ერთის ან მეორის აუცილებლობას ისლამი ერთიანობაში აღიარებს. კეთილი საქმეების შესრულება რწმენის გარეშე, საზოგადოებისთვის სარგებლიანობის თვალსაზრისით, რა თქმა უნდა, ავი საქმეების ჩადენაზე გაცილებით უმჯობესია, მაგრამ თუ სულიერების თვალსაზრისით შევაფასებთ, რწმენის გარეშე კეთილი საქმეები, იმ სამყაროში ადამიანს ხსნას ვერ მოუტანს.

110. რადგანაც ქმედებების (რელიგიური პრაქტიკის, მოქმედების) ფასეულობა ამაში მდგომარეობს, ღვთისნიერი და ბოროტი ქმედებები ერთმანეთისგან უნდა განვასხვავოთ. რა არის ამის კრიტერიუმი? პირველ რიგში მხოლოდ ზეშთაგონებებში მოცემული ღვთიური კანონები, მაგრამ ბოლოსდაბოლოს კეთილისა და ბოროტის განსაზღვრის კრიტერიუმის ბოლო წერტილს ადამინური სინდისი წარმოადგენს. როდესაც ესა თუ ის საკითხი წამოიჭრება, ადამიანი თვითონ, თუ მას ამისთვის ძალები, ცოდნა და უნარი ჰყოფნის, ან ისლამის სწავლულების დახმარებით რელიგიის კანონებიდან გამომდინარე, წყვეტს მას. მაგრამ უნდა გავითვალისწინოთ, რომ სამართალმცოდნეს (ან მუფთს) პასუხის მოცემა მხოლოდ მისთვის ცნობილ გარემოებებზე დაყრდნობით შეუძლია. თუ საქმის ზოგიერთი რეალური გარემოება შეგნებულად





ან შეუგნებლად დაფარული დარჩა, ჯამში წარმოქმნილი უსამართლობა კანონის შედეგი არ არის. ამასთან დაკავშირებით, გავიხსენოთ წმინდა შუამავლის ﷺ მოკლე მაგრამ შესანიშნავი სიტყვა: *„ადამიანებო, იმ კითხვებთან დაკავშირებით, რომელსაც მაძლევთ, შემიძლია, პასუხი მოგცეთ მხოლოდ იმ გარემოებებზე დაყრდნობით, რომლებიც თქვენ გამიხსენით. თუ გარემოებათა არცოდნის გამო, ვინმეს სასარგებლოდ უსამართლოდ განვსაჯე, დაე იცოდეს, რომ ჯოჯხეთის ცეცხლი მიიღო“.* სხვა ჰადისში მოკლედაა ნათქვამი: *„მაშინაც კი თუ მოსამართლეებმა შენ სასარგებლოდ განსაჯეს, რჩევა საკუთარ სინდისს ჰკითხე“.*

111. საკუთარ სარგებელზე ფიქრი მხოლოდ ცხოველს შეეფერება და არა ადამიანს. საკუთარის დაკმაყოფილების შემთხვევაში სხვისი საჭიროებების დაკმაყოფილებაზე ფიქრი ბუნებრივი და ნორმალურია. მაგრამ ყურანი აქებს მათ, რომლებიც ***„აღიარებენ სხვების უპირატეს უფლებას მაშინაც კი, თუ თვითონ გაჭირვებულ მდგომარეობაში იმყოფებიან“*** *(ხაშრი 56/9)* რა თქმა უნდა, ეს მხოლოდ მოწოდებაა და არა ვალდებულება. თუ ადამიანი სხვებთან შედარებით საკუთარ თავს ანიჭებს უპირატესობას, ეს ცოდვა და დანაშაული არ არის. თუმცა სხვების გულისთვის თვითშეწირვა ალლაჰის საყვარელი საქმეა და ღვთისნიერ საქმეს წარმოადგენს. გავიხსენოთ ალლაჰის შუამავლის ცნობილი ჰადისი: *„ადამიანთა შორის საუკეთესო ისაა, ვინც სხვებთან მიმართებაში კეთილ საქმეებს ასრულებს“.*

112. ისლამის მნიშვნელოვანი დებულება ყურანის შემდეგ მოწოდებაშია გამოხატული: ***„და წყალობისთვის შენ გამჩენს მადლობა გადაუხადე“.*** *(დუხა, 93/11)* წმინდა მუჰამმედი ﷺ განმარტავს: *„ალლაჰს უნდა, რომ მის მიერ ბოძებული სიკეთის შედეგები მის მონა-*





*მსახურს ემჩნეოდეს“.* მან ეს იმასთან დაკავშირებით თქვა, რომ მასთან სიმდიდრის მიუხედავად, ძალიან ღარიბულად ჩაცმული, ერთი თანამიმდევარი მივიდა. ალლაჰის შუამავლის ﷺ კითხვაზე მან უპასუხა, რომ ამას სიძუნწის კი არა ღვთისმოშიშობის, საკუთართან შედარებით სხვისი საჭიროებებისთვის უპირატესობის მინიჭების გამო, აკეთებდა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეს თვალსაზრისი სწორად არ მიიღო. ასეთნაირად მან თვითშეწირვისთვის პრინციპები განსაზღვრა, რათა უკიდურესობაში არ გადასულიყო და მკაფიოდ მიუთითა (აბუ დაუდის მიხედვით): *„ალლაჰს უნდა, რომ მის მიერ ბოძებული სიკეთის შედეგები მის მონა-მსახურზე იყოს შესამჩნევი“.* ყურანი ბრძანებს; ***„არ უგულებელჰყო შენი წილიც ამ სამყაროში“.*** *(კასასი, 28/77)* (არ მიატოვო შენი საქმეები) ისლამს არ მოსწონს ის ადამიანი, რომელსაც, აქვს რა ჯანმრთელობა და შესაძლებლობები, სხვის კმაყოფაზე ცხოვრობს. პირიქით, ალლაჰის მიერ შექმნილი სიკეთის გამოსაყენებლად ყველა ბუნებრივი შესაძლებლობისა და უნარის გამოყენებისკენ მოუწოდებს. უნდა შეიძინოს იმდენი, რამდენიც შეუძლია, ვინაიდან იმას, რასაც ჩვენი მოთხოვნილებების ზემოთ გამოვიმუშავებთ, საჭიროებენ ისინი, რომლებსაც საკუთარი თავის უზრუნველყოფა, თუნდაც აუცილებლითაც კი, არ შეუძლიათ. უკეთილშობილესმა შუამავალმა ﷺ ასევე თქვა: *„თქვენთვის უკეთესი იქნება თუ თქვენ შემდეგ მდიდარ, უზრუნველყოფილ ნათესავებს დატოვებთ, ვიდრე ისეთებს, რომლებიც სხვებს მოწყალებას თხოვენ“.* იმასთან ერთად, რომ ისლამი ყოველდღიური ღვთისმსახურებების გულდასხმით და საგულდაგულოდ შესრულებას ითხოვს, ამავე დროს, მას ადამიანისთვის ტანჯვა, ნებაყოფლობითი დამცირება, არ სურს: „ჰკითხე (მუჰამმედ): „ვის ძალუძს





აკრძალოს მორთულობა და სანუკვარი სარჩოთაგანი ალლაჰის მიერ თავის მსახურნზე ნაბოძები? უთხარი: ეს მათთვისაა ამქვეყნიურ ცხოვრებაში და კერძოდ, აღდგომის დღეს, რომელთაც იწამეს. ამგვარად განვმარტავთ აიათებს ჩვენ იმ ხალხისთვის, აცნობიერებენ რომელნიც. " *(არაფი 7/32)* არის ის, რაც ღვთიური კანონებით დაშვებულია და ნებადართულისგან თავშეკავება არ შეიძლება აუცილებლად შევაფასოთ, როგორც ღვთისმოშიშობის მაჩვენებელი.

## ალლაჰის რწმენა

113. ბუნებრივია, რომ ადამიანი ყოველთვის ცდილობდა თავისი გამჩენის შეცნობას და მისდამი მსახურების შესაძლებლობების ძებნას. თითოეული ეპოქისა და კულტურის ყველაზე მთავარი რელიგიური ლიდერი, ამასთან დაკავშირებით, ზოგიერთ წესს ადგენდა: პირველყოფილი ადამიანები თაყვანს სცემდნენ უზენაესის ძლიერებისა და მისი სიკეთის გამოვლენას და ამ გზით ცდილობდნენ მისი კმაყოფილების მოპოვებას. ზოგიერთი ხალხი ორ ღვთაებას ეთაყვანებოდა, ერთს სიკეთის, ხოლო მეორეს ბოროტების ღვთაებად მიიჩნევდა, ფიქრობდნენ, რომ მათ შორის მუდმივი ბრძოლა მიმდინარეობს. ზოგიერთი ხალხი ღვთიურს საიდუმლოების ფარდით მალავდა და ეს იდუმალება თვით გამჩენის არსს მაშინვე ჩრდილქვეშ ტოვებდა. ზოგიერთებმა კი, განიცდიდნენ რა სიმბოლოების რიტუალების და სანახაობის მოთხოვნილებას, თავიანთი რელიგია ამათით აავსეს და ის ისეთ მდგომარეობამდე მიიყვანეს, რომელიც კერპთაყვანისმცემლობისა და მრავალღმერთიანობის იდენტურია.

114. ამასთან დაკავშირებით ისლამი ჩინებულ მდგომარეობას იკავებს. ისლამი აბსოლიტური, ერ-





თიანი ალლაჰის რწმენას აღიარებს. ის აღიარებს ღვთისმსახურების ფორმებს, რომლისთვისაც ხატები და სიმბოლოები მიუღებელია (რომლებიც განიხილება, როგორც პირველყოფილებისა და კერპთაყვანისმცემლობის გადმონაშთები). ალლაჰი არაფრის მსგავსია, რისი წარმოდგენაც ადამიანს შეუძლია. ის მატერიაზე, სივრცესა და დროზე მაღლა დგას. მისი ცოდნა და ძლიერება ყველაფერს მოიცავს. ურთიერთობა ადამიანსა და მის გამჩენს შორის, შუამავლების გარეშე , პირდაპირია. *(ყურანი, ანამი, 6/103; კაფი, 50/18; მუჯადალი, 58/7;* და სხვა) რაც შეეხება შუამავლებს, მათ შორის ყველაზე საუკეთოსონიც კი მხოლოდ გზისმკვლევნი, შუამავლები არიან. გზის არჩევა ადამიანზე რჩება და ამისათვის მას პასუხის გაცემა ალლაჰის წინაშე მოუწევს.

115. აქედან ჩანს, რომ ისლამი ადამიანის პიროვნების განვითარებას ისწრაფვის. ისლამი აღიარებს ადამიანის სისუსტეს, მის უნარს ჩაიდინოს როგორც სიკეთე, ასევე ბოროტება. მაგრამ ისლამი არ აღიარებს იმას, რომ ადამიანი ცოდვილად იბადება იმიტომ, რომ ეს უსამართლობა იქნებოდა. თუ წმინდა ადამმა რაიმე ქმედება ჩაიდინა, ეს იმას არ ნიშნავს, რომ სხვა ადამიანები ამაზე პასუხისმგებლები არიან, თითოეული ხომ ვალდებული იქნება პასუხი მხოლოდ საკუთარი ქმედებებისთვის აგოს.

116. ადამიანს, თავისი სისუსტის გამო, ალლაჰის, ადამიანებისა და ალლაჰის გაჩენილების მიმართ შეუძლია, უსამართლობა ჩაიდინოს. ფუძემდებლურია ჩადენილი დანაშაულისთვის ადამიანის დასჯის პრინციპი. თუმცა ისლამში უფრო წახალისებულია მიტევება. მიტევების პირობას მონანიება და ჩადენილი უსამართლობის გამოსწორება წარმოადგენს. თუ ჩადენილმა დანაშაულმა ადამიანებს ზიანი მიაყენა,





შესაძლებლობის მიხედვით, საჭიროა, ამ ზარალის ანაზღაურება და იმის გამოსწორება, რაც გაკეთდა. ადამიანმა, რომელსაც ზარალი მიაყენეს, შეუძლია, აპატიოს ზარალის მიმყენებელს უსასყიდლოდ ან მოპარული თუ გაფუჭებული ნივთის მსგავსის დაბრუნების პირობით. რაც შეეხება ალლაჰთან მიმართებაში ჩადენილ დანაშაულს, ადამიანს მისი გამოსყიდვა შესაბამისი სასჯელით ან გამჩენის მიერ შეწყალებულს, რაიმე სასჯელის გარეშე შეუძლია. მაგრამ ისლამი მკაფიოდ და ერთმნიშვნელოვნად აცხადებს, რომ ალლაჰს არ სჭირდება დასაჯოს უდანაშაულო (მაგ. შუამავალი ისა) სხვა ცოდვილების შეწყალების გულისთვის.

## საზოგადოება

117. ისლამი ერთის მხრივ ავითარებს რა ადამიანის პიროვნებას, მეორე მხრივ მიდის იმ საზოგადოების გაუმჯობესების გზით, რომელიც ინდივიდთა ერთობლიობას წარმოადგენს. ეს გამომდინარეობს ყველა მისი რელიგიური და საერთოსაკაცობრიო დადგენილებებიდან. ნამაზის ღვთისმსახურება ჯამაათთან, ანუ საზოგადოებასთან ერთად პრინციპულად სრულდება (მიუხედავად იმისა, რომ ყოველდღიური ხუთჯერადი ნამაზის შესრულება მარტოც შეიძლება, პარასკევის ჯუმა ნამაზი და სხვა სადღესასწაულო ნამაზები მხოლოდ საზოგადოებასთან ერთად სრულდება). ჰაჯობა ძმობისა და ერთიანობის ყველაზე მკაფიო მაგალითს წარმოადგენს, ვინაიდან მორწმუნეები დედამიწის სხვადასხვა კუთხიდან ადგებიან გზას, რათა ერთმანეთს ერთ ადგილზე შეხვდნენ. მარხვის გამაერთიანებელი მხარე ვლინდება იმაში, რომ მთელი მსოფლიოს მუსლიმები ერთი და იმავე დროს მარხუ-





ლობენ. ზექათის გადახდის მოვალეობა, რომელიც საზოგადოებრივი საჭიროებების დაკმაყოფილებისკენ მიდის, ასევე იმ საზოგადოებრივი მიზნების თვალნათელი დადასტურებაა, რომელსაც ისლამი ისახავს. არ არის აუცილებელი ვილაპარაკოთ იმაზე, რომ ადამიანებს ერთობლივად ისეთი მიზნების მიღწევა შეუძლიათ, რომლებიც თითოეული მათგანისთვის ცალკე მიუღწეველია.

118. იმ მიზეზების გამო, რომელიც მხოლოდ ალლაჰმა იცის, მან ადამიანები სხვადასხვა უნარით შეაიარაღა. ერთ კლასში ერთნაირი შესაძლებლობისა და თვისებების მქონე მოსწავლე არასდროს მოიძებნება და ტყუპებიც კი თავიანთი უნარით არასდროს არიან ერთმანეთის მსგავსნი.ყველა ველი ერთნაირად ნაყოფიერი არ არის. კლიმატური პირობების სხვადასხვაობა განსხვავებას კიდევ უფრო ზრდის. ერთი და იგივე სახეობის ორი მცენარე ერთნაირი ხარისხისა და რაოდენობის ნაყოფს არ ისხმას. თითოეული არსება, არსების ყოველი ნაწილი შეიცავს განსხვავებულ სახასიათო შტრიხებს. ამ ობიექტური პირობებიდან გამომდინარე, ისლამი ადამიანთა თანასწორობას მათ საერთო საფუძველზე აღიარებს, მაგრამ ინდივიდუალობის მხრივ ერთნი ამა თუ იმ რამეში სხვებს სჯობნიან. დიახ, ყველა ჩვენგანი თანაბარი ხარისხით გამჩენის მონა-მსახურები ვართ, მაგრამ სხვებთან შედარებით, ჩვენი მატერიალური უპირატესობა, ჩვენით უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების მიზეზი არ არის. ღვთისმსახურება, ანუ გამჩენისადმი უზადო სამსახური— აი ეს არის ადამიანის სრულფასოვნების საზომი ერთადერთი კრიტერიუმი. ამ სამყაროში სიცოცხლე ხომ მარადიული არ არის, ხოლო მოთხოვნილებათა დონე, ადამიანის მისწრაფებები და გრძნობები ცხოველურ დონემდე არ უნდა დაეშვას.





## ეროვნება

119. გამომდინარე ამ მსოფლმხედველობიდან, ისლამი არ მიიჩნევს ადამიანთა შორის ურთიერდახმარების საფუძვლად „იმ ადამიანთა საზოგადოებასთან, რომლებიც ერთმანეთთან დაკავშირებული არიან სისხლითა და საგვარეულო კავშირებით“ კუთვნილების პრინციპს. რა თქმა უნდა, საკუთარ ნათესავებსა და მამულზე მიჯაჭვულობა ბუნებრივია, მაგრამ კაცობრიობის ერთიან მოდგმასთან კუთვნილება მოითხოვს კეთილგანწყობილ დამოკიდებულებას სხვა, მსგავს საზოგადოებებთანაც. ეროვნებასთან ან საგვარეულოსთან კუთვნილება ბედით, აუცილებლობით, გარემოებებით განისაზღვრება, რომელსაც ადამიანი არ ირჩევს. ამ მხრივ, ისლამის გაგება ძალიან პროგრესულია, ვინაიდან საფუძვლად ადამიანის პირად არჩევანს იღებს. ისლამი ერთიანობასა და ერთიან საზოგადოებას სთავაზობს ყველას, რომლებსაც, ნაციონალური და ენობრივი კუთვნილებისა და საცხოვრებელი ადგილის დამოუკიდებლად, მისი ფუძემდებლური პრინციპების სჯერათ. ისლამში საუბარი არ შეიძლება მიდიოდეს ერთის მიერ მეორის განადგურების ან დათრგუნვის შესახებ, ამიტომ ხდება ადამიანების ერთმანეთთან შეკავშირება. როგორ შეიძლება სხვანაირად ხალხთა ერთიანობას მივაღწიოთ, თუ არა ერთიანი რწმენის გზით? ისლამის რელიგია წარმოადგენს კეთილსაიმედო გზას სხვადასხვა ხალხის გაერთიანებისა და შერწყმისთვის. ისლამი არა მარტო სულიერი და მატერიალური მოთხოვნილებებისთვის გაერთიანებას უზრუნველყოფს, არამედ, ამავე დროს, კეთილგანწყობით ეპყრობა ყველა ძირითად მსოფლიო რელიგიას. უეჭველად, ისლამის აღმსარებ-





ლობის მიხედვით, კაცობრიობის ისტორიის სხვადსხვა პერიოდებში უზენაესი ალლაჰი სხვადასხვა ხალხებს მათი წიაღიდანვე შუამავლებს უგზავნიდა (ამიტომ ისლამი საკუთარ თავს ხედავს მხოლოდ როგორც იმ ღვთიური ზეშთაგონებების განმანახლებელს, აღმდგენელს, რომლებიც სხვადასხვა ხალხს მრავალჯერ ზეგარდმოევლინა). ისლამი რელიგიაში იძულებას უარყოფს. არამუსლიმი ხალხების რელიგიური სუვერენიტეტი ისლამურ სახელმწიფოებში ისლამური კანონმდებლობით არის განმტკიცებული. ყურანისა და ჰადისების დებულებებიდან გამომდინარეობს, რომ არამუსლიმმა ხალხებმა რელიგიური და საზოგადოებრივი საკითხები თავიანთი ხელმძღვანელების დახმარებით, მუსლიმური ხელისუფლების ჩარევის გარეშე უნდა არეგულირონ. მათ თავიანთი სასამართლო და მოსამართლე უნდა ჰყავდეთ, რომლებსაც გადაწყვეტილებები თავიანთი კანონების მიხედვით გამოაქვთ და ეს მდგომარეობა დაცული იყო მუსლიმური სახელმწიფოების ისტორიულ პრაქტიკაში.

## ეკონომიკა

120. არ არის იმის აუცილებლობა, რომ ეკონომიკის მნიშვნელობის შესახებ ვილაპარაკოთ. ყურანი არანაირად აზვიადებს, როდესაც ამბობს: **„ქონება წარმოადგენს ადამიანის საარსებო წყაროს“.** *(ნისა, 4/5)* მაგრამ როდესაც ძირითადი საზრუნავი ყველასთვის პირადი გამდიდრებაა, საზოგადოება ითიშება მდიდართა ძალიან მცირე ჯგუფად და ღარიბი ადამიანების დიდ ნაწილად, რაც საზოგადოებისთვის საფრთხეს წარმოადგენს, რადგანაც ღარიბები, რომლებიც უმრავლესობას შეადგენენ, თავიანთი თვითგადარჩენისთვის უმცირესობაში მყოფ მდიდართა წინააღმ-





დეგ, ბრძოლას იწყებენ. ადამიანის შვილმა შეიძლება ბევრ რამეს გაუძლოს, მაგრამ ჭამის გარეშე ცხოვრებას ვერ შეძლებს. ამ საკითხთან დაკავშირებით ისლამის პოზიცია ფართოდ არის ცნობილი: ეს არის საზოგადოებაში სიკეთის მუდმივი გადანაწილება. ამიტომ ღარიბები გათავისუფლებულნი არიან გადასახადებისგან, ხოლო შეძლებულები ვალდებულნი არიან გადასახადის დადგენილი წილი ღარიბებისთვის გადაიხადონ. სახსრების სამართლიანი განაწილებისთვის არსებობს კანონები, რომლბიც კრძალავს სიმდიდრის დაგროვებას ადამიანების მცირე ჯგუფის ხელში (პროცენტის გამოყენების აკრძალვას, ახლო ნათესავებისთვის მემკვიდრეობის მიცემაზე უარის თქმის აკრძალვა და ა.შ.) გარდა ამისა, არსებობს კანონები, რომლებიც სახელმწიფო შემოსავლების ხარჯვის წესებს ადგენს (ამის მიზანი არის ის, რომ დაადგინოს ამ სახსრების განაწილების საუკეთესო მეთოდი და პირველ რიგში, მათი მიმართვა ღარიბთა და უქონელთა მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად). იღებს რა საფუძვლად ამ პრინციპს, ისლამი მიესალმება იმ საშუალებებს და მეთოდებს, რომლებიც მიმართულია ამ მიზნისკენ, სხვადასხვა ქვეყნის, ეპოქისა და გარემოებებისთვის. კონკურენცია ნებადართულია, ოღონდ იმ პირობით, რომ ეს კონკურენცია არ მიგვიყვანს „ეკონომიკურად სუსტების“ ექსპლუატაციამდე და ჩაგვრამდე. დაშვებულია საერთო დაგეგმვა, თუ ის აუცილებელი ხდება დადგენილი წესებისა და საზოგადოებრივი განვითარების შედეგად. ყველა ამ და ამის მსგავს გარემოებებში უნდა ვიპოვოთ ყველაზე უკეთესი საშუალებები და მეთოდები იმისთვის, რომ თავიდან ავიცილოთ კაპიტალის და ენერგიის ფუჭად ხარჯვა და ვიმოქმედოთ ეპოქის მოთხოვნების შესაბამისად.





## ადამიანის ნება და ბედისწერა

121. საშუალებებისა და მეთოდების ისეთ თავისუფალ არჩევანს, რომელზეც ზემოთ იყო საუბარი, მივყავართ ადამიანის ნების შესახებ ფილოსოფიურ კითხვამდე. დუალიზმი, რომელიც ჩადებულია სამყაროს შექმნაში, არ შეიძლება შეცნობილი იყოს ლოგიკური დასკვნების ტრადიციული გზით. ანუ, ადამიანი ყველა თავის ნაბიჯში ნება რომ ჰქონდეს, ეს უზენაესი ალლაჰის, ბედისწერათა მბრძანებლის, უდიდეს ნებას დააკნინებდა. ამის საწინააღმდეგოდ, თუ უზენაესი ალლაჰი ყველაფერს ადრევე განსაზღვრავს, ადამიანმა რატომ უნდა აგოს პასუხი იმაზე, რასაც სჩადის? ალლაჰის შუამავალი ﷺ თავის თანამიმდევრებს ურჩევდა არ ეკამათათ ამ საკითხთან დაკავშირებით, რომელმაც „თქვენამდე ბევრი უმეცრებამდე მიიყვანა“ და ეს ორი საკითხი, ანუ ალლაჰის წინასწარგანზრახულობა და ადამიანის პასუხისმგებლობა ერთმანეთისგან გამოჰყო. ალლაჰს აქვს უდიდესი ყოვლისშემძლეობა და ძალაუფლება, მაგრამ ამავე დროს, უმაღლესი ხარისხის სამართლიანობითა და შემწყნარებლობით გამოირჩევა. ისლამი, რომელიც ალლაჰის თვისებებთან დაკავშირებულ ღვთიურს ამ სამყაროში ადამიანის პასუხისმგებლობისგან გამოჰყოფს, მორწმუნეებს მიმართავს იქითკენ, რომ მათ მაქსიმალური ძალიხმევა მოახმარონ და რადგან ღვთიური ნება ადამიანისთვის საიდუმლოდ რჩება, მისი მთავარი ვალდებულება მდგომარეობს იმაში, რათა არ დაკარგოს იმედი, როდესაც წარუმატებლობას შეეჯახება. მან ახალი და ახალი ძალისხმევა უნდა მოახმაროს, სანამ მიზანს მიაღწევს ან მისი მიღწევა შეუძლებელი გახდება. ადამიანს დასამშვიდებლად და ბედთან შესაგუებლად ეხმარება ცოდნა ბედისწარაზე—ესე იგი ასეთი იყო





ალლაჰის ნება! ამასთანავე ამ სამყაროში წარმატებებს ან წარუმატებლობებს არ აქვს გადამწყვეტი მნიშვნელობა მარადიული ხსნისთვის. ანგარიშსწორების დღეს ალლაჰი მიღწეულ წარმატებებს და გაკეთებულ საქმეებს კი არ შეხედავს, არამედ განზრახვასა და ძალისხმევის მოხმარებას.

122. ყურანის თანახმად, შუამავლებს, რომლებიც ერთმანეთის მიყოლებით მოდიოდნენ, ალლაჰმა ასეთი ჭეშმარიტება გააცნო: ***„ნუთუ არ სცნობებია იგი, რაც იყო მუსას წერილებში? და იბრაჰიმის, რომელმაც სრულად აღასრულა აღთქმა. ჭეშმარიტად, არ ზიდავს მზიდავი სხვის ტვირთს. და რომ არფერია ადამიანი, გარდა იღვწოდა რასაც. და უეჭველად, გარჯა მისი სულ მალე დანახულ იქნება. მერე მიეგება მას საზღაური სრულად. და რომ შენი ღმერთის წიაღშია ფინიში“.*** *(ნეჯმი, 53/36-42)*

ყურანი შეიცავს ბევრ მსგავს აიათს. არ არის აუცილებელი ვილაპარაკოთ იმაზე, რომ თუ ადამიანს არ უნდა ალლაჰის წინაშე დაიკითხოს თავის ცოდვებისა ქცევებისთვის, ის გაკეთებული კეთილი საქმეებისთვის არც დაჯილდოებას უნდა ელოდოს. ანუ ჯილდო, რომელსაც ჩვენ მივიღებთ, ნამდვილი იქნება, თუ ჩვენი ცოდვებისა და პასუხისმგებლობის გრძნობით ვიცხოვრებთ. ყურანში ამის შესახებ ნაბრძანებია:

***„უეჭველად, ჩვენ შევთავაზეთ პასუხისმგებლობა აელო ცასა და დედამიწას და მთებს, მაგრამ უარი თქვეს და შეეშინდათ მისგან, კაცმა კი იტვირთა იგი. უეჭველად, იგი უსამართლოა (თავისი თავის წინაშე), უგუნურია! “.*** *(აჰზაბი, 33.72)*

მაშ ასე, ისლამი ამ ორ საკითხს ერთმანეთისგან გამოჰყოფს. არ არსებობს სიძნელე ამ სამყაროში ადამიანის პასუხისმგებლობისა და ალლაჰის ბედისწერის თანხვედრის აღქმის საკითხში.





123. ისლამში არსებობს მეორე, ღვთიური ყოვლისშემძლეობის აღქმის არანაკლებ მნიშვნელოვანი მხარე: ადამიანის ნებისმიერ ქმედებას კარგ ან ცუდ შეფასებას მხოლოდ ალლაჰი აძლევს, ყველა კანონის წყარო ალლაჰია. რაც შეგვეხება ჩვენ, ყველა ჩვენი ქმედების კრიტერიუმად ღვთიური ბრძანებები უნდა ავიღოთ, რომლებიც გამჩენის შუამავლებისგან გადმოგვეცა. უკეთილშობილესი მუჰამმედი არა მარტო უკანასკნელია ამ შუამავლებს შორის, არამედ ის არის ადამიანი, რომლის სწავლება საუკეთესო სახით შენარჩუნდა. ამ მომენტში კაცობრიობას არ აქვს წინანდელი შუამავლების სწავლებების ნამდვილი წყაროები. ისინი დაიკარგა ან უმოწყალოდ დამახინჯდა კაცობრიობის მოდგმის ძმათა ურთიერთშუღლში. ყურანი არა მარტო გამონაკლისია მათ შორის, არამედ ამასთან ადამიანებისთვის უკანასკნელი ღვთიური გზავნილი, ყველაზე უკანასკნელი კანონი და ღვთიური აღთქმაა. როგორც ცნობილია, ბოლო ახალი კანონი ანულირებას უკეთებს იმავე კანონმდებლის წინა კანონების მოქმედებას.







## დასკვნა

124. ამ თავს ისლამში ცხოვრების, კიდევ ერთი, ასპექტის გაშუქებით დავასრულებთ: მუსლიმის მოვალეობა მდგომარეობს არა მხოლოდ იმაში, რომ თავის ყოველდღიურ საქმეებში, როგორც პირადულში, ასევე საზოგადოებრივში, როგორც მატერიალურში, ასევე სულიერში, ღვთიურ კანონს მიჰყვეს, არამედ თავის შესაძლებლობის ფარგლებში ხელი შეუწყოს, თავისი რელიგიის გავრცელებას, რომელიც დაფუძნებულია ღვთიურ ზეშთაგონებებზე და მიზნად ისახავს მთელი კაცობრიობის ბედნიერებას.

125. ცნობილია, რამდენად ძლიერ ზეგავლენას ახდენს ადამიანის მატერიალურ და სულიერ ცხოვრებაზე რწმენის ერთიანობა და პრაქტიკა, როდესაც ადამიანი, ნამდვილად, ამ სამყაროში ცხოვრების თითოეულ მომენტში საკუთარ თავს მარადიული ცხოვრებისთვის ამზადებს.







# ადამიანი და მისი რწმენა

126. ადამიანთა რწმენა ძლიერ განსხვავდება და ამ სხვაობის ზრდამ ერთი ადამიანიდან მეორისკენ, შესაძლოა, საკუთარ თავში შეკრიბოს როგორც ჭეშმარიტება, ასევე ცრუ შეხედულებები და უმეცრება. რწმენა, ბევრ ფაქტორთან ერთად, დამოკიდებულია ასაკსა და გამოცდილებაზე. მაგრამ კაცობრიობის ცივილიზაციამ, ამასთან დაკავშირებით, საერთო მსოფლიო გამოცდილებისა და შეხედულებების ფორმირება მოახდინა. ამ მხრივ, ყველაზე მნიშვნელოვან ადგილს იკავებს ადამიანის მიერ საკუთარი თავის შეცნობა: საიდან მოვიდა ამ სამყაროში? საითკენ მიდის? ვინ შექმნა ის? რა მიზნით გააჩინა ალლაჰმა? და სხვა. მეტაფიზიკა ცდილობს პასუხი გასცეს ამ მარადიულ, ადამიანის სულების ამაღელვებელ კითხვებს. როგორც უნდა იყოს, ეს საკითხები რელიგიის ძირითად საგანს მიეკუთვნება.

127. რწმენა—ეს უდავოდ პირადული საკითხია, მაგრამ, ამასთან ერთად, კაცობრიობის ისტორიამ იცის მრავალი მაგალითი ძმათა შორის სისხლისღვრისა და რწმენისათვის ისეთი ბოროტმოქმედებების ჩადენის, რისიც თვით ყველაზე სისხლისმსმელ ცხოველსაც კი შერცხვებოდა. რწმენის საკითხებში ისლამის ძირითადი პრინციპი გამოხატულია ყურანის შემდეგ აიათში: ***„იძულება არაა სარწმუნოებაში. ჭეშმარიტი გზა ნათლად გამოირჩა ცდომილისგან. მაშ, ვინც უარყოს ტაღუთი (ეშმაკი და ეშმაკისეული გზა) და იწამოს ალლაჰი, უეჭველად, ის მყარ საყრდენს არის ჩაჭიდებული, რომლის ნგრევა შეუძლებელია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა“.*** *(ბა-*





*ყარა, 2/256)* ძალისხმევის გაწევა იმისთვის, რომ ვინმეს სწორი გზისკენ და უმეცრებისგან თავის არიდებისკენ მიუთითო, თუ ეს იძულების გარეშე კეთდება, კეთილ საქმეს და ამ ადამიანთან დაკავშირებით მოწყალებას წარმოადგენს. ასეთია ამ საკითხში ისლამის გაგება.

128. ისლამი იმის კონსტატირებით, რომ ადამიანს აქვს ფიზიკური და სულიერი შემადგენელი, გვაფრთხილებს, რომ ადამიანმა მეორის სასარგებლოდ არც ერთი მათგანი არ უნდა უგულებელჰყოს. საკუთარი თავის მიძღვნა მხოლოდ სულიერი სფეროსთვის მიგვიყვანს იქამდე, რომ ადამიანის ანგელოზებს შეშურდებათ (ალლაჰმა ხომ ანგელოზები უკვე შექმნა), საკუთარი თავის მიძღვნა მხოლოდ მატერიალური სფეროსადმი ადამიანს შაითნის ხარისხამდე თუ არ მიიყვანს, ცხოველის ან მცენარის დონემდე აუცილებლად დაუშვებს. ( ალლაჰმა ხომ უკვე გააჩინა ჩვენგან განსხვავებული ცოცხალი არსებები). თუ ადამიანი მატერიალურსა და სულიერს შორის ჰარმონიულ წონასწორობამდე ვერ მივა, მისი, როგორც ფიზიკურისა და სულიერის ერთობლიობის, გაჩენის მიზანი, მიღწეული არ იქნება.

129. მუსლიმები თავიანთი რელიგიური ცოდნისთვის ალლაჰის შუამავლის ﷺ წინაშე არიან ვალში. ერთხელ, მან კითხვაზე „რა არის რწმენა?“ ასე უპასუხა: *„ეს არის ერთი ალლაჰის, მისი ანგელოზების, მის მიერ გარდმოვლენილი წიგნების, მისი შუამავლების, განკითხვის დღის რწმენა და რწმენა იმისა, რომ სიკეთეც და ბოროტებაც ალლაჰისგანაა“.* უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ ასწავლიდა, **როგორ უნდა ვეთაყვანოთ ალლაჰს და როგორი უნდა იყოს საუკეთესო ღვთისმსახურება გამჩენისადმი**. შემდეგი ორი თავი ამ თემებს მივუძღვენით.





## ალლაჰი ﷻ

130. მუსლიმებს არაფერი აქვთ საერთო არც ათეისტებთან, არც მრავალღმერთიანებთან და არც იმათთან, რომლებიც ალლაჰს მოზიარეებს უწესებენ. ის სიტყვა, რომელსაც არაბულ ენაში ერთი ღმერთის აღმნიშვნელად იყენებენ, არის ალლაჰი და მას არ აქვს არც მდედრობითი (ან მამრობითი) სქესი და არც მრავლობითი რიცხვი.

131. ყველაზე უბრალო და ყველაზე ჩამორჩენილმა და გაუნათლებელმა ადამიანმაც კი იცის, რომ ადამიანს არ შეუძლია იყოს საკუთარი თავის გამჩენი, რომ ყველა ჩვენგანს, ისევე, როგორც მთელ სამყაროს, გამჩენი უნდა ჰყავდეს. ათეიზმს არ შეუძლია ამ ლოგიკურ აუცილებლობას უპასუხოს.

132. მრავალი ღმერთის რწმენა, თუ ეს ამ ღვთაებებს შორის შინაგანი ომების აუცილებლობას არ გულისხმობს, იმას მაინც ნიშნავს, რომ მათ შორის უფლებამოსილებები გადანაწილებული უნდა იყოს. ნათელია, რომ ჩვენს გარემომცველ სამყაროში ყველაფერი ურთიერთდაკავშირებულია. ადამიანი საჭიროებს მცენარეებს, ცხოველებს და ვარსკვლავებსაც კი ისევე, როგორც გარემომცველ სამყაროში ყველაფერს ერთმანეთი ესაჭიროებათ. ამიტომ ღვთიური უფლებამოსილებების გადანაწილება შეუძლებელია.

133. ზოგიერთმა მოაზროვნემ, რომელსაც ალლაჰში უარყოფითი თვისებების არარსებობის რწმენის კეთილი სურვილები ამოძრავებთ, წამოაყენა ორი ღვთაების—კეთილისა და ბოროტის—არსებობის იდეა. მაგრამ ამ შემთხვევაში ადამიანის წინაშე დგება დილემა: ეს ღვთაებები ერთობლივად მოქმედებენ, თუ შინაგან ანტაგონიზმში იმყოფებიან? თუ კეთილი ღვთაება ბოროტი ღვთაების მიერ ბოროტების ქმნა-




ზე თანხმდება, მაშინ ისიც ხომ დამნაშავეა. მაგრამ ამ შემთხვევაშიც კი ორღმერთიანობა დასახულ მიზანს ვერ პასუხობს. სხვანაირად იმის აღიარება მოგვიწევს, რომ, თუ მათ შორის ბრძოლა ხდება, ბოროტება უფრო ხშირად, სიკეთეს სძლევს. ასეთ შემთხვევაში, ღირს თუ არა დამარცხებული, სუსტი ღვთაებისადმი თაყვანისცემა? გარდა ამისა, ბოროტება შეფარდებით გაგებას წარმოადგენს: ის, რაც ერთისთვის ბოროტებად ითვლება, სხვისთვის შესაძლოა, სიკეთე იყოს. ასეთ შემთხვევაში, რადგანაც აბსოლიტური ბოროტება არ არსებობს, არ შეიძლება ვილაპარაკოთ მასზე, როგორც ალლაჰის ატრიბუტზე.

134. გონების დაკმაყოფილება ყოველგვარი მინარევების გარეშე ჭეშმარიტ ერთღმერთიანობას შეუძლია. ალლაჰი ერთია, მისი ყოვლისშემძლეობა ჰყოფნის ყველაფრის გაჩენას, მის მთელ მრავალფეროვნებაში. მისი ძალა ჰყოფნის ყველაფრის კონტროლს და ყველგან და ყველაფერში წესრიგის შემცველობას. მისი გამოვლინება უსასრულოდ მრავალგვარია. ეს ირეკლება მის მრავალ სახელში (თვისებაში, ატრიბუტში). ალლაჰი გამჩენი და ამავე დროს ყველაფრის პატრონია, ის ზეცისა და დედამიწის მბრძანებელია. მის დაუნახავად და მისი ნებართვის გარეშე არაფერი არ ხდება. წმინდა შუამავალმა ﷺ გვამცნო, რომ ალლაჰს აქვს 99 შესანიშნავი სახელი. ეს სახელები ირეკლავს მის 99 ცნობილ თვისებას. ზოგიერთ მათგანში: ალლაჰი გამჩენი, ყველა არსებულის მბრძანებელი, სამართლიანი, გულმოწყალე, ყოვლისშემძლე და ყოვლისმცოდნეა. ყველაფრის ბედი მის განკარგულებაშია. მის ძალაუფლებაშია, სიცოცხლე, სიკვდილი და იმქვეყნად აღდგომა. ალლაჰი—ეს არის სიყვარული (ვადუდი).

135. სხვადასხვა ადამიანის მიერ ალლაჰის გა-





გება განსხვავებულია: რომელიმე ფილოსოფოსის წარმოდგენა ალლაჰზე, რა თქმა უნდა, უბრალო ადამიანის წარმოდგენისგან განსხვავდება. არსებობს ცნობილი მოთხრობა სპილოზე: რამდენიმე უსინათლომ სპილოების შესახებ არაფერი იცოდა. ერთხელ, მათ სოფელში სპილოზე შემჯდარი ადამიანი მივიდა და ისინი წავიდნენ, რათა გაეგოთ, თუ რა ცხოველი იყო ეს. ერთი სპილოს ხორთუმს შეეხო, მეორე ყურებს, მესამე—ფეხებს, მეოთხე კუდს და ა.შ. როდესაც დაბრუნდნენ, ერთმანეთს შთაბეჭდილებების გაზიარება დაუწყეს. ერთ-ერთი მათგანისთვის სპილო წარმოადგენდა მილს (ხორთუმი), მეორისთვის დიდ მარაოს (ყური), მესამისთვის—წვეტიანი ქვების, მეოთხისთვის—თოკის (კუდი) მსგავსს და ყველა თავისებურად მართალი იყო, მაგრამ ამავე დროს, მათგან მთელი სიმართლე არცერთმა იცოდა იმიტომ, რომ თითოეულმა სპილოს შესახებ მხოლოდ იმდენი გაიგო, რამდენის შესაძლებლობა საკუთარმა აღქმამ მისცა. თუ ამ მაგალითში უსინათლოთა ადგილზე წარმოვიდგენთ მათ, რომლებიც ეძებენ და უნდათ თვალით უხილავს ალლაჰის მიერ შეზღუდული გონების შესაძლებლობებით ჩაწვდნენ, შეიძლება ადვილად გავიგოთ თითოეულის პირადი გამოცდილების ფარდობითობა. ისლამის პირველ ასწლეულში მცხოვრები, თასავვუფის ერთ-ერთი ოსტატი ამაზე ასე ამბობდა: „ალლაჰის შესახებ ხალხიდან უბრალო ადამიანის ცოდნა—ერთი ჭეშმარიტებაა, წმინდანების (ალლაჰთან ახლოს მყოფი ადამიანები)—სხვა ჭეშმარიტება, შუამავლების ცოდნა—მესამე განსაკუთრებული ჭეშმარიტება ხოლო ის, რაც ალლაჰმა იცის სულ სხვა ჭეშმარიტება“. ზემოთმოყვანილ მოთხრობაში, რომელიც სავარაუდოდ, ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერაა გადმოცემული, უსინათლოთა ადგილზე შეგვიძლია





წარმოვიდგინოთ საზოგადოების სხვადასხვა ფენა: მეცნიერები და ბრიყვები, ნიჭიერი და ჩვეულებრივი ადამიანები, პოეტები, ხელოვანები, სამართალმცოდნეები, ღვთისმეტყველები და ა.შ. თვალსაზრისი და აღქმა ადამიანიდან ადამიანამდე შეიცვლება, მაგრამ ის, ვისკენაც მზერაა მიმართული, უცვლელი დარჩება.

136. ისლამის სწავლულებმა მთელი თავიანთი სისტემები იმ სამართლის საფუძველზე ააწყვეს, რომელშიც უფლებები და მოვალეობები ერთმანეთთან ურთიერთკავშირშია. ჩვენ გვაქვს ფიზიკური სხეული და უნარები, რომლითაც ალლაჰმა დაგვაჯილდოვა, მაგრამ ყოველგვარი საჩუქარი განსაზღვრულ ვალდებულებებსაც აკისრებს. ალლაჰისადმი მონა-მსახურება, მის მადლიერად ყოფნა, მისი ბრძანებებისადმი მორჩილება, ყველაფრისგან შორს ყოფნა, რაც ყველა არსებულის მომცველ, მის ღვთიურ უდიდებულესობას არ შეესაბამება—ეს თითოეული ადამიანის ვალდებულებაა და თითოეული პირადად აგებს პასუხს მათ შესრულებაზე.

## ანგელოზები

137. ალლაჰის თვალით დანახვა შეუძლებელია, ის ყოველგვარი აღქმის მიღმაა. ამიტომ ადამიანსა და ალლაჰს შორის ურთიერთობების საშუალებები უნდა არსებობდეს. ამის გარეშე ალლაჰის ნებისადმი ადამიანის დამორჩილება შეუძლებელი იქნებოდა. ალლაჰმა შექმნა არა მარტო ჩვენი სხეული, არამედ გვიბოძა მრავალმხრივი უნარები, რომლებიც შესაძლებელია განვავითაროთ. გრძნობები, სინდისი, ზნეობრივი აღქმა და სხვა საშუალებები, რომელთა წყალობითაც შეგვიძლია ჭეშმარიტი გზა ვიპოვოთ—ყველაფერი ესეც ალლაჰმა გვიბოძა. ადამიანს უნარი შესწევს ორი სახის





აღმაფრენა მიიღოს: კეთილი და ბოროტი. ადამიანთა შორის კეთილებმა ზოგჯერ შესაძლოა, ბოროტი აღმაფრენა მიიღონ ისევე, როგორც ბოროტ ადამიანებს ძალუძთ კეთილი აღმაფრენის მიღება. აღმაფრენას მოსვლა, ალლაჰის გარდა, სხვა წყაროებიდანაც შეუძლია. მაგალითად, ბოროტი რჩევები, რომელიც ეშმაკიდან მოდის. ალლაჰის წყალობაა ის, რომ ჩვენს გონებას შეუძლია ღვთიური, რომელსაც უნდა მივყვეთ და ეშმაკისეულის, რომელსაც თავი უნდა ავარიდოთ, ერთმანეთისგან გაარჩიოს. არსებობს ადამიანსა და ალლაჰს შორის კავშირის დამამყარებელი გზა. კაცობრიობის მნიშვნელოვანი ნაწილის წარმოდგენით, მათთვის საუკეთესო იქნებოდა ალლაჰის მოვლინება ადამიანის სახით, მაგრამ ისლამი ასეთ რწმენას კატეგორიულად უარყოფს. ყველა არსებულზე აღმატებულის, ყოვლისშემძლე ალლაჰის მიერ ადამიანის სახის მიღება, იმის აღმნიშვნელი იქნებოდა, რომ მას ჭამა-სმა ჭირდება, მაშინ როცა თავად არის ყველა იმ სიკეთის მბოძებელი, რომლითაც მისი მონა-მსახურები იკვებებიან და კმაყოფილდებიან: რომ მან თავისი მონა-მსახურების მხრიდან ტანჯვა-წამება განიცადა და მოკვდა კიდეც, რაც უდავოდ, გვევლინება აბსურდად და დამცირებად, რომელიც მის უზენაესობას არ შეეფერება. ალლაჰი წმინდაა ყოველივე იმისგან, რასაც მას მიაწერენ. ალლაჰის გზაზე რა სიმაღლეებსაც უნდა მიაღწიოს ადამიანმა, თუნდაც ყველაზე მაღალ მწვერვალზე ავიდეს, ის მაინც ადამიანად რჩება და ალლაჰთან გატოლება არ შეუძლია. როგორც მისტიკოსები ამბობენ, ადამიანს შეუძლია თავისი ვნებები გაანადგუროს და იმისათვის, რომ ალლაჰის ნებასთან სრულ შესაბამისობაში იმოქმედოს, საკუთარი „მე“ გააქროს, მაგრამ ამის მიუხედავად, ადამიანი ადამიანად დარჩება მთელი თავისი ნაკლოვანებებითა





და საჭიროებებით. ალლაჰი შორსაა ყველა ნაკლოვანებისგან და ყველაფერზე უზენაესია.

139. ძილი, ასევე, ალლაჰთან ადამიანის კავშირის საშუალებად გვევლინება. როგორც ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს, კარგი სიზმრები ალლაჰისგან მოდის და ადამიანი ღვთისნიერ გზამდე მიჰყავს.

140. კავშირის მეორე გზა ინტუიციაა („ილქა" ნიშნავს სხვა ადამიანისთვის გადაგდებულ საგანს). როდესაც ადამიანი გამოუვალ სიტუაციებს, გადაუწყვეტელ პრობლემებს ეჯახება, მის დასახმარებლად შინაგანი შეგრძნებები, თავისებური წინათგრძნობა მოდის, რომლებიც სწორ გადაწყვეტილებასა და გაგებას გვაძლევს.

141. „ილჰამი" არის აღმაფრენა, რომელიც შეგვიძლია გადავთარგმნოთ, როგორც „საზოგადოებრივი აღმაფრენა". ადამიანის სულსა და ცნობიერებას, რომლებშიც საჭირო დოზით სამართლიანობის, გულმოწყალების, სიკეთის გრძნობა არსებობს, შეუძლია ზოგიერთი ღვთიური აღმაფრენა მიიღოს. ყველა დროისა და ყველა ხალხის წმინდანები (ალლაჰთან ახლოს მყოფი ადამიანები) შეიგრძნობდნენ ამ ღვთიურ წყალობას. როდესაც, საკუთარი თავის ალლაჰისადმი მიმძღვნელი და საკუთარი „მე"-ს დამვიწყებელი, ალლაჰთან მიახლოებული მონა-მსახური ყველა ძალით რაიმეს გაგებას მოინდომებს და არანაირ ძალისხმევასა და საშუალებას შედეგი არ მოაქვს, ხდება ისე, რომ ელვისებურ ღვთიურ ნათებას, ერთ მომენტში მოაქვს მასთან გაგება და საკითხის გადაწყვეტა. ის, რისი მიღწევაც მას ყველა მცდელობის მიუხედავად, არ შეუძლია, მას ყოველგვარი ძალისხმევის გარეშე ეძლევა. ადამიანის სული ანუ, როგორც ადრე ამბობდნენ, ადამიანის გული, ჭეშმარიტებით ნათდება და აღწევს უფრო მაღალ სულიერ მდგომა-





რეობას, რომლის მიღწევაც ადრე არ შეეძლო. ამ აღმაფრენის წყაროდ ალლაჰი გვევლინება, რომელიც აკონტროლებს როგორც ადამიანის აზრებს, ასევე მის ქმედებებს. ადამიანებთან ალლაჰის წარგზავნილები, შუამავლებიც კი სხვა ზეშთაგონებებთან ერთად „ილჰამს“ იღებენ. მაგრამ როგორც უნდა იყოს, ადამიანი ყოველთვის შეიძლება, შეცდეს თავის მსჯელობაში იმის შესახებ, საიდან მოვიდა მასთან აღმაფრენა და ამ აღმაფრენის გაგებაში. ამიტომ თასავვუფის მცოდნენი გვაფრთხილებენ, რომ ზოგიერთი ძალიან რელიგიური ადამიანი, რომელიც თვითდაჯერებულობის გამო მისთვის გამოსაცდელად ზეგარდმოვლენილ აღმაფრენის ხასიათს ვერ იგებდა, ჭეშმარიტ გზას ასცდა.

142. ადამიანსა და მის გამჩენს შორის კავშირის საშუალებათაგან ყველაზე უმაღლესად, რომელიც უშეცდომოა და დამახინჯებას გამორიცხავს, ალლაჰის შუამავალმა ﷺ „ვაჰი“ ანუ ზეშთაგონება დაასახელა. ეს არის არა უბრალო აღმაფრენა, არამედ წარმოადგენს ჭეშმარიტების ახსნას, ღვთიურ გზავნილს, რომელსაც ალლაჰი ადამიანს ზეგარდმოუვლენს. ადამიანი მატერიალურია, ალლაჰი აჭარბებს ყველა მატერიალურს და სულიერის ფარგლებსაც კი, ამიტომ ის ადამიანთან პირდაპირ კონტაქტზე მაღლა დგას. როგორც ყურანი ბრძანებს, ალლაჰის დიდებულება ამაზე უმაღლესია: ***„თვალნი ვერ მიწვდება მას, ხოლო ის მიწვდება თვალნს. და ყოვლისჩამწვდომი, ყოვლისშემცნობია იგი.*** *(ენამი, 6/103)* და ამავე დროს ყურანი ამბობს, რომ ალლაჰი ყველაფერს მოიცავს: ***„და ვფიცავ, გავაჩინეთ ადამიანი და ვუწყით რას სჩურჩულებს მას სული (არსი) მისი და ჩვენ მასთან უფრო ახლოს ვართ, ვიდრე აორტა!“*** *(ქაფი, 50/16)* მასთან არანაირი უშუალო კონტაქტი არ არის შესაძლებელი. ამიტომ ანგელოზი





ზეციური წარგზავნილის ფუნქციას ასრულებს. ანუ არის ის არხი, რომლის საშუალებითაც ალლაჰს თავის ღვთიური გზავნილი ადამიანებს შორის თავისი ნდობით აღჭურვილი პირამდე, შუამავლამდე მიაქვს. შუამავლების გარდა, ზეციური წარგზავნილების, ანგელოზებისგან, ღვთიური ზეშთაგონებების მიღება არავის შეუძლია. უნდა შევჩერდეთ იმაზე, რომ სიტყვა შუამავალი ისლამში არანაირად ნიშნავს ადამიანს, რომელიც წინასწარმეტყველებას აკეთებს, შუამავალი ეს ის არის, რომელსაც ღვთიური ზეშთაგონებები საკუთარ ხალხამდე მიაქვს. ეს არის ალლაჰის მიერ არჩეული ელჩი. ანგელოზზე საკმარისია იმის ცოდნა, რომ მას ცნობა ალლაჰისგან შუამავლამდე მიაქვს.

143. ყურანის მიხედვით, ანგელოზი, რომელსაც ღვთიური ზეშთაგონება შუამავალთან მიაქვს, ჯიბრილის სახელს ატარებს, რაც ნიშნავს „ალლაჰის ძლიერებას“. ყურანში ნახსენებია სხვა ანგელოზებიც: მიქაილი (ბუნებრივი მოვლენების მმართველი), ჯოჯოხეთის მცველი მალიქი (ნიშნავს „მეპატრონეს“), ასევე ბევრი სხვა, რომელთა სახელები და შესასრულებელი ფუნქციები არ არის ნახსენები, უსიტყვოდ ასრულებენ ალლაჰის ბრძანებებს. ჯიბრილი ანუ „ნდობით აღჭურვილი სული“ სხვებზე უპირატესობას ფლობს. წმინდა შუამავლის ﷺ გამონათქვამებიდან ცნობილია, რომ ღვთიური მაცნე ჯიბრილი მასთან ყოველთვის ერთი და იმავე სახით არ მოდიოდა. ის მას ხან ცაში მოფარფატეს ხედავდა, ხან ლამაზი ადამიანის სახით. იბნ ჰანბელის მიერ გადმოცემულ ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია, რომ ერთხელ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ადამიანების ჯგუფთან ერთად იმყოფებოდა, მასთან უცნობი ადამიანი მივიდა და ისლამის რელიგიის საფუძვლების შესახებ ზოგიერთი კითხვა დაუსვა, ხოლო შემდეგ ისე წავიდა,





რომ კვალიც არ დაუტოვებია. ალლაჰის შუამავალი ﷺ თანამიმდევრებს შეეკითხა, იცოდნენ მათ თუ არა ვინ იყო ეს ადამიანი და შემდეგ თავადვე უპასუხა: *„ეს ჯიბრილ ანგელოზი იყო, ის მოვიდა, რათა თქვენთვის თქვენი რელიგია ესწავლებინა“.*

144. თუ როგორ მოდიოდა ზეშთაგონებები ამას აღწერდნენ თვით წმინდა შუამავალი ﷺ მისი ის თანამიმდვრები, რომლებიც ამ მომენტების მოწმენი ხდებოდნენ. ალლაჰის შუამავალი ﷺ ბრძანებს: *„ზოგჯერ ზეშთაგონება მსუბუქი ზარით მომდიოდა, და ეს ყველაზე რთულია, შემდეგ ზარი წყდებოდა და იმას, რასაც ამ დროს ვიგებდი, მახსოვრობაში მტკიცედ მაქვს გამჯდარი. ზოგჯერ ჩემთან ადამიანის სახით, ანგელოზი მოდიოდა, რომელიც მელაპარაკებოდა და მე მტკიცედ ვინახავ მეხსიერებაში იმას, რასაც ის მეუბნებოდა“.* იბნ ჰანბელის მიერ გადმოცემულ ჰადისში ნათქვამია: *„მესმის ზარი და ამ დროს ვჩუმდები, როგორ ფორმაშიც უნდა მოსულიყო ზეშთაგონება, არ არის არც ერთი წამი, როდესაც არ მეფიქროს, რომ ჩემი სული მტოვებს“.* ხოლო თანამიმდევრები თავიანთ დაკვირვებებს ასე გადმოგვცემენ: „როდესაც მასთან ზეშთაგონებები მოდიოდა, ის თითქოს სულს ლევდა (ის გაუნძრევლად რჩებოდა)“ (იბნ ჰანბელი). „როდესაც მასთან ზეშთაგონებები მოდიოდა, ის თითქოს, მოწამლული და ჰიპნოტიზირებული, წამიერად ირინდებოდა“ (იბნ სადა) „მაშინაც კი, როდესაც მასთან ზეშთაგონება ცივ დღეს მოდიოდა, ჩვენ ვხედავდით, რომ მისი მადლმოსილი შუბლიდან ოფლი წვეთავდა“ (ბუჰარი) „ერთხელ როდესაც ზეშთაგონებებმა დაიწყო ზეგარდმოვლენა, მან თავი ტანსაცმელში ჩაჰყო და რამდენიმე ხნის შემდეგ შუამავლის სახე წითელი გახდა და მან ხვრინვა დაიწყო, შემდეგ ეს მდგომარეობა გავიდა“. (ბუჰარი) „როდესაც მასთან





ზეშთაგონება მოდიოდა, ჩვენ ფუტკრის ზუზუნის მაგვარ ხმას ვისმენდით“ (იბნ ჰანბელი და აბუ ნუაიმი) „ზეშთაგონებების მიღების დროს შუამავალი მტანჯველ მდგომარეობას განიცდიდა და ტუჩებს ამოძრავებდა“ (ბუჰარი) ზოგიერთ სხვა ჰადისში ნათქვამია, რომ ამ დროს მისი სხეული სიმძიმით ივსებოდა. მაგალითად, ერთ-ერთ გადმოცემაში ნათქვამია: „მე ვხედავდი, თუ როგორ ჩამოდიოდა მასზე ზეშთაგონება, როდესაც ის აქლემით მიდიოდა. ცხოველი ყვიროდა და მისი ფეხები ტვირთის სიმძიმის ქვეშ იკეცებოდა. დატვირთვის ძალა იმდენად დიდი იყო, რომ შემეშინდა მას ფეხები არ მოტეხოდა. სანამ ეს მდგომარეობა არ გავიდა, აქლემი ხან ეცემოდა, ხან დგებოდა, თითქოს მისი ფეხები მიწაში იყო შუბებით ჩასობილი. ყველაფერი ეს ზეშთაგონებების სიმძიმის გამო ხდებოდა. ამ მომენტში შუამავლის სახიდან ოფლის წვეთები, როგორც მარგალიტები ცვიოდა“ (იბნ სადა) „მისი სიმძიმე ისეთი იყო, რომ აქლემისთვის ფეხების გადატეხვა შეეძლო“ (იბნ ჰანბელი). ზეიდ იბნ საბითი იგონებს იმას, რაც თავად გადაიტანა: „ერთხელ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ მრავალ ადამიანს შორის მიწაზე იჯდა, ზეშთაგონებებმა დაიწყო ზეგარდმოვლენა. მისი მუხლი ჩემ ტერფს ეყრდნობოდა. ის ისე დამძიმდა, რომ შემეშინდა, ჩემი ძვლები არ გამტყდარიყო“. (ბუჰარი) ამ ჰადისის სხვა გადმოცემაში არის დამატება: „საუბარი რომ არ ყოფილიყო ალლაჰის შუამავალზე ფეხს კვნესით გამოვაძრობდი“. სხვა ჰადისებში ნათქვამია: „ერთხელ, ზეშთაგონება მასზე მაშინ გარდმოვლინდა, როდესაც ის მეჩეთში, მინბერზე იმყოფებოდა, სანამ მათი მოსვლა შეწყდებოდა, ის უმოძრაოდ რჩებოდა“. (იბნ ჰანბელი) ასეთ შემთხვევებში, ზოგჯერ, ალლაჰის შუამავალი ﷺ ზურგზე წვებოდა და ახლობლები, პატივისცემის





გამო, სახეს უფარავდნენ. მაგრამ ის არასდროს კარგავდა ცნობიერებას და საკუთარ თავზე კონტროლს. თავის მისიის დასაწყისში მას ჩვეულებად ჰქონდა იმის ხმამაღლა გამეორება, რაც ზეშთაგონებით გადაეცემოდა, მაგრამ ჰიჯრამდე ცოტა ხნით ადრე, მექქაში მყოფმა, ეს ჩვეულება დატოვა და ზეშთაგონების მიღების დასრულებამდე მშვიდი და უსიტყვო რჩებოდა. ზეშთაგონების მიღების შემდეგ, მას თანამიმდევრებს გადასცემდა და თავის მდივნებს აწერინებდა. ყურანი უთითებს ამ მომენტზე: ***„არ დაძრა მისით ენა შენი, (მუჰამმედ) რათა დააჩქარო იგი! (ყურანი), უეჭველად, ჩვენზეა მისი შეკრება და წაკითხვა“.*** *(ყიამე, 75/16-17)* სხვა აიათში ნაბრძანებია: ***„უეჭველად, მე ვარ ალლაჰი! არ არსებობს ღვთაება, გარდა ჩემი. მაშ, მხოლოდ მე მეცი თაყვანი და ლოცვად დადექი ჩემი გახსენებისათვის!“.*** *(თაჰა, 20/114).* შემდეგ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ ჩვეულებრივ მდგომარეობას უბრუნდებოდა, ერთ-ერთ თანამიმდევარს იძახებდა, მიღებული ახალი ზეშთაგონების ტექსტს კარნახობდა და მიუთითებდა ღვთიური წიგნის რომელ ნაწილში უნდა ყოფილიყო ახალი ნაწილი. იბნ ისჰაკი თავის ნაწარმოებში „ელ-მებას ველ-მაგაზ“-ში შემდეგს გადმოგვცემს: „ზეშთაგონების მიღების შემდეგ, ყოველთვის, შუამავალი მას ჯერ მამაკაცების კრებას უკითხავდა, ხოლო შემდეგ ქალებისას, რათა მათ ის ზეპირად ესწავლათ“.

## ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი წიგნები

145. ალლაჰი არის მიწისა და ზეცის გამჩენი. მან, თავისი წყალობით, ადამიანებთან სიკეთისკენ მათ





ალსაძრავად შუამავლები გააგზავნა. ამიტომ მისად-მი მორჩილება ადამიანის ვალდებულებაა. ალლაჰი მმართველი, რელიგიური და საერთო კანონების და-მფუძნებელია. ადრე ჩვენ საუბარი გვქონდა ადამია-ნებისთვის ღვთიური ნების გახსნისა და უზენაეს გა-მჩენსა და ადამიანს შორის კავშირის საშუალებების შესახებ. ეს ზეშთაგონებები ღვთიურ წიგნებშია თა-ვმოყრილი.

146. ისლამის რწმენის არსი მდგომარეობს არა მარტო ყურანის არამედ სხვა ზეციური წიგნების რწმენაშიც. ყურანში მრავალჯერაა ნახსენები უზე-ნაესი ალლაჰის უწინდელი გზავნილები. მაგალითად: ***„ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზე-მოევლინა და (იწამეს) მორწმუნეებმაც. იწამა ყვე-ლამ ალლაჰი, მისი ანგელოზები, მისი წიგნები, მისი შუამავლები. არ განვასხვავებთ მის შუამავალთაგან არც ერთს! “*** *(ბაყარა, 2/285)* „ უეჭველად, ჩვენ წარგგზა-ვნეთ ჭეშმარიტებითურთ მახარობლად და შემგონე-ბლად; არ არს თემი, რომ არ ყოფილიყო იქ შემგონე-ბელი! “. *(ფატირი, 35/24)* „ და ვფიცავ, წარმოვგზავნეთ შუამავალნი შენამდეც. მათ შორის, ვისზეც გიამბეთ და ვისზეც არაფერი გვითქვამს შენთვის“. *(მუმინი, 40/78)* ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი წიგნები-დან ყურანში ნახსენებია „იბრაჰიმის გრაგნილები“, მუსას „თევრათი“ (თორა), მეფე დაუდის ზებური და ისას „ინჯილი“ (ევანგელე). სამწუხაროდ, „იბრაჰიმის გრაგნილებს“ ჩვენამდე არ მოუღწევია, ცნობილია, წარმართების (რომაელების, ბაბილონელების) მიერ მრავალგზის განადგურებული, მუსას „თორას“ გა-ქრობასთან დაკავშირებული ისტორია. იგივე დაემარ-თა ზებურსაც. ისას სახარებიდან მრავალი სიტყვა და დარიგება შეკრიბეს და შემდგომ თაობებამდე მრავა-ლრიცხოვანი ევანგელეს სახით მიიტანეს. ამ წიგნების





რაოდენობა ერთ პერიოდში 70-ს აჭარბებდა. იმისათვის, რომ ეს სიტუაცია როგორმე გამოსწორებულიყო, ქრისტიანულმა ეკლესიამ კრება მოიწვია, რომელზეც მხოლოდ 4 სახარება იქნა სანდოდ მიჩნეული, ხოლო დანარჩენი მცდარად. როგორც უნდა ყოფილიყო, ყურანისა და იმ წიგნების რწმენა, რომლებიც მუჰამმედამდე, სხვა შუამავლებს ზეგარდმოევლინათ, მუსლიმის რწმენის ერთ-ერთ ძირითად საფუძველს შეადგენს.

## ალლაჰის შუამავლები

148. ანგელოზს ადამიანთა შორის ალლაჰის რჩეულისთვის ღვთიური ზეშთაგონება მიაქვს და მას ეკისრება ამ ზეშთაგონების თავის ხალხამდე მიტანის მისია. ის, ვინც ამ მისიის ღირსი გახდა ყურანში მოიხსენიება როგორც „ნები“ (შუამავალი). „რესული“ (რჩეული), „მურსელი“ (გაგზავნილი), „მასირი“ (გამფრთხილებელი) დას სხვა. ყველა ეს სიტყვა აზრობრივი გაგებით ახლოს დგას ერთმანეთთან.

148. შუამავლები, მორალის ზნეობრიობის სულიერების თვალსაზრისით, ჭეშმარიტად რელიგიური საზოგადოების საუკეთესო ადამიანები არიან. სასწაულების ჩვენება მათთვის აუცილებლობას არ წარმოადგენს (მიუხედავად ამისა, ისტორია ამტკიცებს იმის შესახებ, რომ ყველა შუამავალს მიცემული ჰქონდა სასწაულების ჩვენების უნარი და ყველა შუამავალი ნათლად ამოწმებდა, რომ ეს სასწაულები ალლაჰის ნებით ხდებოდა) მათი მისიის ჭეშმარიტების კრიტერიუმს მხოლოდ ღვთიური სწავლება წარმოადგენს, რომელსაც ისინი ადამიანთა შორის ავრცელებენ.

149. ყურანის მიხედვით, ღვთიური წიგნები განსაზღვრულ შუამავლებს გარდმოევლინათ. ის შუა-





მავალები, რომლებსაც ეს წიგნები არ მიეცათ, მისდევდნენ იმ სახელმძღვანელოებს, რომლებიც მათ წინამორბედებს გარდმოევლინათ. ღვთიური წიგნები ძირითადი ჭეშმარიტებების თვალსაზრისით, რომლებიც მათ მოჰქონდა, არასდროს იცვლებოდა; ალლაჰის ერთობა, ბოროტების ჩადენის აკრძალვა და სიკეთის კეთების ბრძანება. მაგრამ ეს გზავნილები, შესაძლებელია, შეცვლილიყო იმ საზოგადოებრივი კანონების თვალსაზრისით, რომლებიც მათ მიერ მოცემული საზოგადოების განვითარების შესაბამისად წესდებოდა. ერთმანეთის მიყოლებით შუამავალების წარმოგზავნა ნიშნავს უწინდელი კანონების გაუქმებას და მათ ნაცვლად ახლის დაწესებას.

151. ძირითადად, შუამავლები იგზავნებოდნენ ერთი განსაზღვრული ხალხის, ტომის, რელიგიის წარმომადგენელთა ჭეშმარიტების გზაზე დაყენების მისიით. შუამავალთა ჯაჭვში მხოლოდ უკანასკნელი მოვიდა ღვთიური მისიით, რომელიც მთელ კაცობრიობას მოიცავდა და დროის მიხედვით შეზღუდული არ იყო.

152. ყურანში სახელებით 25 შუამავალია ნახსენები. მათ შორის არიან: ადამი, ნუჰი (ნოე), იბრაჰიმი (აბრაამი), იაყუბი (იაკობი), დაუდი (დავითი), მუსა (მოსე), სალიჰი, ჰუდი, ისა (იესო), იაჰია (იოანე ნათლისმცემელი) და მუჰამმედი. ყურანი ასევე, ნათლად საუბრობს იმაზე, უკეთილშობილეს მუჰამმედამდე ﷺ დედამიწაზე მრავალი შუამავალი იმყოფებოდა და იმის შესახებ, რომ წმინდა მუჰამედი ﷺ უკანასკნელი შუამავალი და შუამავალთა ბეჭედია *(ნისა, 4/164, მუმინი, 40/78; ახზაბი 33/40*)





## მომავალი სამყარო (ახირეთი)

153. უკეთილშობილესი მუჰამმედის ﷺ მიმდევრებისთვის სიკვდილის შემდგომი სიცოცხლის რწმენა სავალდებულოა. სიკვდილის შემდეგ ადამიანი აღდგენილი იქნება და თავისი მიწიერი ცხოვრების შესახებ ანგარიშის ჩასაბარებლად თავისი გამჩენის წინაშე წარსდგება, რათა კეთილი საქმეებისთვის ჯილდო, ხოლო ცოდვებისთვის სასჯელი მიიღოს. დადგება დღე, როდესაც ალლაჰის ბრძანებით, გარემომცველი სამყარო გაქრება, ხოლო ალლაჰი, რომელმაც ეს ქვეყანა პირველად შექმნა, სხვა სამყაროს გააჩენს და ადამიანს გააცოხლებს. ცნებები სამოთხე და ჯოჯოხეთი, რომლებიც წარმოადგენს ჯილდოსა და სასჯელის ცნებებს, აღნიშნავს ცნობიერებისთვის მიუწვდომელ სფეროებს, რომელთა აღწერაც მიწიერი ცხოვრების კატეგორიებიდან გამომდინარე, შეუძლებელია. ყურანში ნაბრძანებია: ***„ვერც ერთი სული ვერ უწყის რა სიამეებია დაფარული მათ თვალთაგან იმის საზღაურად, რასაც ისინი იქმდნენ! “.*** *(სეჯდე, 32/17)*

***„ აღუთქვა ალლაჰმა მორწმუნე კაცებსა და მორწმუნე ქალებს სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან; თანაც ედემის ბაღები საუკეთესო ადგილსამყოფელად. და ალლაჰისგან კმაყოფილება ყოვლად აღემატება ამას, სწორედ ეს არის უდიდესი ნეტარება!“*** *(თევბე, 9/72)*

**და კიდევ:** ***„იმათთვის, ვინც თესა სიკეთე, უფრო უკეთესი და მეტიც. არ იქნება მათ სახეებზე არც მტვერი და არც დამცირება. აი, ეგენი არიან სამოთხის მკვიდრნი, სადაც სამუდამოდ დაჰყოფენ!“*** *(იუნუსი, 10/26)*

როგორც მუსლიმი, თირმიზი და სხვები გადმოგვ-





ცემენ, უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ ხშირად უთითებდა ამ აიათზე, ამბობდა რა, რომ მორწმუნეთთავის უმაღლესი ჯილდო ალლაჰის ჭვრეტა იქნება. წმინდა შუამავლის ﷺ ცნობილი ჰადისი სამოთხის შესახებ: *„სამოთხეში არის ისეთი რამ, რაც ადამიანის თვალს არასდროს უნახავს, მის ყურს არასდროს მოუსმენია და რომლის წარმოდგენაც კი მას არ შეუძლია“.* რაც შეეხება იმ სიკეთეს, რომელიც სამოთხისეულსაც კი აღემატება, მუსლიმი და სხვები ალლაჰის შუამავლის ﷺ შემდეგ სიტყვებს გადმოგვცემენ: *„სამოთხის მკვიდრთ, როდესაც ისინი იქ შევლენ, შეეკითხებიან: „გაქვთ თუ არა კიდევ რაიმეს საჭიროება, რა შეიძლება კიდევ მოგცეთ?“ ყველა გაკვირვებული დარჩება და ვერ იპოვიან ისეთ რამეს, რისი თხოვნაც შესაძლებელი იქნებოდა. იმ დროს ალლაჰი იმ ფარდას ასწევს, რომელიც მას ფარავს და არცერთი იმ სიკეთიდან, რომლითაც მან ისინი დააჯილდოვა, არ იქნება იმაზე ძვირფასი, ვიდრე გამჩენის ჭვრეტის შესაძლებლობა“.* უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ ამბობს, რომ გამოთქმა „ყველაზე სასიკეთო და უფრო მეტიც კი“ სურა „იუნუსის“ 26 აიათში ამაზე მითითებას წარმოადგენს. მუსლიმისა და ბუჰარის მიერ გადმოცემულ სხვა ჰადისებში ვკითხულობთ, რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა: *„უდიდესი ფარდის გარდა, ადამიანებისგან ალლაჰის დაფარვა არაფერს შეუძლია“* სხვა სიტყვებით, ალლაჰის დანახვისა და ჭვრეტის შესაძლებლობა— ეს არის მორწმუნის ყველაზე უდიდესი და დამსახურებული ჯილდო. ადამიანი იმყოფება მოგზაურობაში ალლაჰისა და მარადიულობისკენ და სამოთხე და ჯოჯოხეთი მხოლოდ ამ მოგზაურობის დანიშნულების პუნქტებია. სამოთხისეული ნეტარებისა და ჯოჯოხეთური ტანჯვის აღსაწერად, ყურანში და ჰადისში უბრალო ადამიანისთვის გასაგები ფორ-





მით გამოიყენება ცნებები, რომლებიც ჩვენთვის ამ ცხოვრებიდანაა ნაცნობი: სამოთხეში არის ბაღები და მდინარეები, ახალგაზრდა და მშვენიერი ქალები, ხალიჩები, ლამაზი ტანსაცმელი, ძვირფასეულობა, ხილი, მშვენიერი სასმელები და ყველაფერი, რაც ადამიანმა შეიძლება, რომ ისურვოს. ჯოჯოხეთში კი არის, ცეცხლი, გველები, მდუღარე წყალი და სხვა ტანჯვა, გარდა ამისა, იქ არის ყინულით დაფარული სივრცე. მაგრამ, ყველაფერ ამის მიუხედავად, არ არის სიკვდილი, რომ ეს აუტანელი ტანჯვა შეწყდეს! ეს მცნებები ადამიანთა აბსოლიტური უმრავლესობისთვის ცნობილია. ყველა ადამიანისთვის გაგზავნილი ღვთიური ზეშთაგონება ხომ ყველასთვის გასაგები უნდა იყოს. თითოეულს მისი გაგების უნარისა და შემეცნების დონის შესაბამისად უნდა ესაუბრო. ერთხელ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ სამოთხის სიკეთის (ფრთიანი ცხენების ჩათვლით) შესახებ ჰყვებოდა, ერთი ბედუინი წამოდგა და იკითხა: „იქ აქლემები იქნება?“ წმინდა შუამავალმა გაიღიმა და რბილად უპასუხა: *„იქნება ყველაფერი, რასაც ისურვებ“*. ყურანი სამოთხესა და ჯოჯოხეთს იყენებს, როგორც თითოეული ადამიანის ღვთისნიერი გზისკენ მიმართვის საშუალებას, არ აძლევს მნიშვნელობას წვრილმანებს, არ აზუსტებს, საუბარი მიდის ადგილზე თუ მდგომარეობაზე. ჩვენთვის ამ წვრილმანების ცოდნა აუცილებელი არ არის. მუსლიმმა სამოთხისა და ჯოჯოხეთის უნდა იწამოს და საკუთარ თავს არ უნდა დაუსვას კითხვა: „და ყველაფერი ეს როგორ იქნება?“

154. არ არის აუცილებელი ვისაუბროთ იმაზე, რომ სამოთხე მარადიულია. ყურანი ამის შესახებ მკაფიოდ ბრძანებს: ***„არ იგრძნობენ ისინი იქ დაღლას და არ იქნებიან იქიდან გამოძევებულნი!“***. *(ჰიჯრი, 15/48)* ზოგიერთი იქ მაშინვე შევა, ზოგიერთი, სანამ სამოთხეში





შესვლის ღირსი გახდება, ჯოჯოხეთში ხანმოკლე და ხანგრძლივი დროით დარჩება. ამასთან დაკავშირებით ჩნდება კითხვა: იქნება თუ არა ჯოჯოხეთი მორწმუნეთათვის მუდმივი სამყოფელი? მუსლიმი სწავლულების აბსოლიტური უმრავლესობა, ყურანის მრავალ აიათზე *(მაგ. ნისა, 4/48 და 116)* დაყრდნობით ამტკიცებს, რომ თუ ალლაჰი მოისურვებს ურწმუნოების გარდა ყველა ცოდვას აპატიებს, ხოლო სასჯელი ურწმუნოებისთვის მარადიული იქნება: **„უეჭველად, რომელთაც უარყვეს და ისე მოკვდნენ, რომ ურწმუნოებად დარჩნენ, მათზეა წყევლა ალლაჰისა, ანგელოზებისა და ყველა ადამიანისა! (ისინი) სამუდამოდ იქ დარჩებიან, არ შეუმსუბუქდებათ სასჯელი მათ და არ იქნებიან შეწყალებულნი (ვინმესგან)“.** *(ბაყარა, 2/161-162)* ***„იქ დარჩებიან სამუდამოდ, სანამ იარსებებენ ცანი და მიწა, თუკი შენი ღმერთი არ ინებებს რამე სხვას. უეჭველად, შენი ღმერთი იქმს იმას, რასაც ინებებს! “.*** *(ჰუდი, 11/107)* მაგრამ ალლაჰისა და განკითხვის დღის მორწმუნე მუდმივად დასჯის შიშსა და ალლაჰის შეწყალების იმედს შორის უნდა იმყოფებოდეს.

## ადამიანის ბედისწერა და ნება

155. როდესაც წმინდა შუამავალი ﷺ იმანის (რწმენის) საფუძვლებს ჩამოთვლიდა, ბოლოს, ბედისწერის რწმენას ასახელებდა, იმას, რომ სიკეთეც და ბოროტებაც ალლაჰისგან მოდის. ნიშნავს თუ არა ეს იმას, რომ ადამიანისთვის ყველაფერი წინასწარ არის განსაზღვრული ან ეს მტკიცებულება ნიშნავს, რომ ნებისმიერ ქმედებას სიკეთედ ან ბოროტებად მხოლოდ ალლაჰი აფასებს? სხვა სიტყვებით, ნებისმიერი სიკეთე ან ბოროტება ასეთი თავისთავად კი არ არის, არამედ იმიტომ, რომ ასე ბრძანა ალლაჰმა, ხოლო ადამიანს რჩე-





ბა გულდასმით და ფაქიზად მისდიოს ამას.

156. ღვთიური გზავნილის ტექსტში შესაძლოა განსაზღვრული ორჭოფობა დავინახოთ. თუ ადამიანი პასუხისმგებელია თავის საქმეებზე, ქმედებებზე, მაშინ ეს პასუხისმგებლობა ეწინააღმდეგება მათ წინასწარგანზრახულობას. მეორე მხრივ, თუ ვამტკიცებთ, რომ ადამიანი სრულად აგებს პასუხს თავის საქმეებზე, ეს იმის აღმნიშვნელი იქნება, რომ ალლაჰი სრულებით არ ფლობს ძალას და ცოდნასაც კი იმ საქმეებთან მიმართებაში, რომელსაც ადამიანი სჩადის. მის საწინააღმდეგოდ, თუ ადამიანის ყველა საქმე და ქმედება წინასწარაა განსაზღვრული, როგორ შეუძლია მას მათზე პასუხისმგებელი იყოს? ორივე ეს დებულება წინააღმდეგობას შეიცავს, რომელსაც შეუძლია ადამიანის გონება დაქანცოს. ალლაჰი არა მარტო სამართლიანი, არამედ ყოვლისშემძლე და ყოვლისმცოდნეა. უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ მიიჩნევდა, რომ ამ საკითხს გადაწყვეტა არ აქვს. ან მუსლიმებს ბედისწერისა და წინასწარგანზრახულობის შესახებ კამათი მკაცრად აუკრძალა: „ეს არის საკითხი, რომელმაც თქვენამდე ბევრი უმეცრებამდე მიიყვანა“. ის სიყვარულითა და თრთოლვით ადასტურებს ალლაჰის ძლიერებასა და ცოდნას, რომელიც ყველაფერ არსებულს მოიცავს და ამავე დროს აცხადებს, რომ ადამიანი საკუთარ საქმეებზე პასუხისმგებელი იქნება და ერთი მეორეში არ უნდა შეერიოს. განსაზღვრული საზომით, ეს საკითხი ისევე ნაკლებადმნიშვნელოვანია, როგორც შემდეგ ცნობილ პარადოქსზე პასუხის ძებნა: „რომელი უფრო ადრე გაჩნდა ქათამი თუ კვერცხი?“ (ამას, ალბათ, უნდა დავუმატოთ, რომ გონების მფლობელი იმ ადამიანის ცოდნა, რომელიც ქმნილებათა გვირგვინია, მაგალითად, კაცობრიობის იმ გენიალურ შვილთა ცოდნა, რომლებ-





მაც იმას მიაღწიეს, რაც სხვების გაგებაში არ ჯდება (მაგ. აინშტაინის ალბათობის თეორია, ლობაჩევსკის არაევკლიდური თეორია და ა.შ) ალლაჰის ცოდნასა და სიბრძნესთან შედარებით წვეთსაც კი ვერ შეადგენს. ამიტომ ბედისწერისა და წინასწარგანზრახულობის საკითხში, ჩვენ ალბათ, უნდა ვაღიაროთ, ამის შესაცნობად სუსტნი ვართ.

157. გარდა ამისა, სიკეთე და ბოროტება მხოლოდ შედარებითი ცნებებია. მგელი კურდღელზე საკვების მოსაპოვებლად ნადირობს. რაც ერთისთვის სიკეთეა (საკვები) მეორისთვის ბოროტებაა (სიკვდილი). ამიტომ ის, რაც ბოროტებად გვეჩვენება, ჩვენ თვითონ განვსაზღვრავთ როგორც ბოროტებას, ჩვენი ბუნებიდან გამომდინარე. ამიტომ იმას, თუ რა არის სიკეთე და ბოროტება საბოლოოდ მხოლოდ ყოვლისშემძლე გამჩენი აფასებს. ამასთან, არ უნდა დავივიწყოთ, რომ მცნება „პასუხისმგებლობა," მხოლოდ ამ სამყაროს ეხება, ხოლო მცნება „დასჯა და დაჯილდოება"—მარადიულ ცხოვრებას. ჩვენ უხერხულობას მხოლოდ ამ განსხვავებული საგნების ერთი სამყაროს საზღვრებში განხილვის დროს ვგრძნობთ. ხოლო ეს სხვა არაფერია თუ არა დაბნეულობა.

158. შეგახსენებთ, რომ რწმენის ეს ორჭოფობა იმაში, რომ ალლაჰმა იცის და წინასწარ განსაზღვრავს ყოველგვარი საგნის ბედისწერას და ის, რომ ადამიანი პასუხისმგებელია საკუთარ ბედზე, ასტიმულირებს მუსლიმს იყოს ყოველთვის აქტიური და გულმოდგინე, რაც აძლევს ძალებს, გაუძლოს ბედისწერისა და გაჭირვების დარტყმებს. ეს რწმენა არა მარტო არ უბიძგებს მას უმოქმედობისა და აპათიისკენ, არამედ პირიქით, მის საქმეებში აღმაფრენას აძლევს. იმისათვის, რომ ამაში დავრწმუნდეთ, საკმარისია პირველი მუსლიმების უდიდესი წარმატებები გავიხსენოთ. მათ





ყველაზე უკეთესად იცოდნენ და ცხოვრებაში ახორციელებდნენ წმინდა მუჰამმედის ﷺ სწავლებას.

## დასკვნა

159. ჩვენ ჩამოვთვალეთ დებულებები, რომლებიც მუსლიმის რწმენის საფუძველს შეადგენს. რწმენის დამმოწმებელი სიტყვები, ანუ ქელიმეი შეჰადეთი, სასწაულებრივად ირეკლავს ისლამის ყველა ძირითად დებულებაში რწმენის დადასტურებას: **„არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა და მუჰამმედია მისი მონა-მსახური და შუამავალი“,** გვახსენებს, ისლამი არა მარტო რწმენა, არამედ, უპირველეს ყოვლისა, ცხოვრების წესია. უეჭველად, ისლამი არის წესების სრულფასოვანი ნაკრები, რომლის მიზანია ადამიანის ცხოვრების მოწესრიგება.







# რელიგიური პრაქტიკა

160. ისლამი ადამიანის ცხოვრებას მის ყველა გამოვლინებაში მოიცავს, ყურადღების მიღმა არ ტოვებს მისი მოღვაწეობის არცერთ სფეროს. გარდა ამისა, ის ამ სფეროებს ერთმანეთთთან აკავშირებს და ურთიერთობაში მოჰყავს. ამ მთლიანობასა და ურთიერთკავშირს, რომელიც კეთილდღეობაზე ახდენს გავლენას, ადამიანი როგორც სულის, ასევე სხეულის სრულყოფილებამდე მიჰყავს. ამ თვალსაზრისით, ისევე როგორც ღვთიური ბრძანებების მიხედვით, მიწიერი საქმეების შესრულებას სულიერ და ზნეობრივ სრულყოფილებამდე მიჰყავს, ასევე რელიგიური თაყვანისცემების შესრულებას, ყველაფრის გარდა, მატერიალური სარგებელიც მოაქვს. ყურადღება მივაქციოთ იმას, რომ არა მარტო რელიგიური, არამედ მიწიერ ცხოვრების წესებთან დაკავშირებული ბრძანებებიც ერთი წყაროდან, ყურანიდან მოდის, რომელიც ალლაჰის სიტყვაა. ამიტომ ტიტული „იმამი“, ანუ „წინ მდგომი“, არა მარტო იმ ადამიანის აღმნიშვნელად გამოიყენება, რომელიც მეჩეთში კოლექტიურ ნამაზს ხელმძღვანელობს, არამედ ისლამური სახელმწიფოს მმართველის მიმართაც. ისლამის შუამავალმა, უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ﷺ ასევე განსაზღვრა რელიგიის მთავარი დებულებები: ნამაზი, მარხვა, ჰაჯობა და ზექათი.

161. ერთ ყველაზე ცნობილ ჰადისში ალლაჰის შუამავალმა ﷺ რწმენის სამ დონეზე მიუთითა: რწმენა (იმანი), ალლაჰისადმი მსახურება (ისლამი) და ამის საუკეთესოდ განხორციელების მეთოდი (იჰსანი). აქამდე იმანზე ვსაუბრობდით, ახლა მეორე პუნქტზე შევჩერდებით. უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ﷺ მსახურების არსი ასეთნაირად ახსნა: *„ალლაჰისადმი*





*მორჩილება (ისლამი) ეს არის: ნამაზის შესრულება, რამაზნის თვეში მარხვა, ალლაჰის სახლის (ქააბა) მონახულება და ზექათის გადახდა.*

## ლოცვა (ნამაზი)

162. *„ლოცვია რელიგიის ბურჯია“,* ბრძანებს ალლაჰის შუამავალი ﷺ ყურანში ნამაზის შესახებ ასზე მეტჯერაა ნახსენები.

163. ისლამს, სურს რა დედამიწაზე ალლაჰის ძალაუფლების განმტკიცება, ლოცვის შესრულებას დღეში ხუთჯერ ბრძანებს (და ძალიან სასურველია საზოგადოებასთან ერთად): დილის (მზის ამოსვლამდე), შუადღის, სამხრის, საღამოს და ღამის ლოცვები. ლოცვა, როგორც გამჩენისადმი მადლიერებისა და მორჩილების გამოხატვა, მორწმუნისგან ითხოვს, ლოცვის დროს ყოველდღიური საქმეებისა და ზრუნვისაგან განშორებას. ლოცვა წარმოადგენს თითოეული სრულწლოვანი მამაკაცისა და ქალის მოვალეობას.

164. ყოველ პარასკევს, აუცილებლად ჯამაათთან ერთად, მეჩეთში სრულდება სადღესასწაული, შუადღის ლოცვა. სადღესასწაულო, ჯუმის ლოცვის წინ მუსლიმთა ამ თემის იმამი ხუთბეს (ქადაგებას) კითხულობს. გარდა ამისა, წელიწადში არის ორი ისლამური დღესასწაული: რამაზნის თვეში მარხვის დამთავრება და მექქაში ჰაჯობის შემდეგ მსხვერპლშეწირვა. ამ დღეებშისრულდებაგანსაკუთრებული,სადღესასწაულო ლოცვა. მუსლიმები სადღესასწაულო ლოცვის შესასრულებლად, დილით, ერთად იკრიბებიან. ლოცვის შემდეგ იმამი ხუთბეს (ქადაგებას) კითხულობს. მეორე ლოცვა, რომელიც შეზღუდულად სავალდებულოა, ეს არის ჯანაზა-ნამაზი, რომელიც გარდაცვლილი მუსლიმის დაკრძალვის წინ სრულდება.

165. თასავვუფის ოსტატი, შეიჰ ველიულლაჰ დე-





ჰლავი „ლოცვის საიდუმლოებების“ შესახებ ამბობს:

„იცოდე: ზოგჯერ ადამიანი ელვის სისწრაფით გადაადგილდება ალლაჰისკენ და საკუთარ თავს ალლაჰის კართან, რამდენადაც ეს შესაძლებელია, უმაღლეს, მიზიდულობაში იპოვის. ღვთიური გამოვლინებები ამ ადამიანს თავზე ისე დაეფრქვევა, როგორც წვიმა და ღვთიური გამოვლინებები მისი სულის მართვას დაიწყებენ. ის იქ დაინახავს და იგრძნობს ისეთს, რომლის აღწერაც ადამიანის ენას არ შეუძლია. ეს მდგომარეობა ელვისუსწრაფესად გაიქროლებს და უბრუნდება რა პირვანდელ მდგომარეობას, ადამიანი სულიერი აღმაფრენისა და ექსტაზის დაკარგვის გამო, მოსვენებას კარგავს. ამიტომ ამ მდგომარეობაში დაბრუნებას ისევ შეეცდება და ამგვარად, ამ ცხოვრებაში ალლაჰის შეცნობის უმაღლეს ხარისხს მიაღწევს. ეს არის თაყვანისცემის, ერთგულებისა და ალლაჰთან პირდაპირი საუბრის მდგომარეობა. რა თქმა უნდა, ეს მდგომარეობა შესაბამისი ქმედებებით და სიტყვებით მიიღწევა. ლოცვის საფუძველში სამი შემადგენელია ჩადებული, პირველ რიგში—საკუთარი უსუსურობის შეგრძნება ალლაჰის სიდიადის წინაშე, შემდეგ—განსაზღვრული სიტყვებით გამოხატული, ღვთიური სიდიადისა და ადამიანური უსუსურობის აღიარება და ამის შემდეგ—პატივისცემის და თაყვანისცემის დადასტურება მთელი სულითა და სხეულით. ვინმეს პატივისცემის ნიშნად დგებიან ფეხზე, სახეს მისკენ მიმართავენ. კიდევ უფრო მეტი პატივისცემის ნიშანი თაყვანისცემაა. პატივისცემისა და მორჩილების უმაღლესი გამოხატულება მიწიერი თაყვანისცემაა, რომლის დროსაც სახე მიწას ეხება. ამ მდგომარეობაში ადამიანის „მე“ და მისი ცნობიერება ყველაზე მეტად არის კონცენტრირებული ერთ წერტილში. რადგანაც ადამიანი თანდათანობით აღწევს სულიერი





სრულყოფილების მწვერვალებს, სრულებით ბუნებრივია, რომ ეს სრულყოფილება სამ საფეხურს გადის ამიტომ სრულფასოვანი ლოცვაში (ნამაზში) ჩადებულია სხეულის სამი მდგომარეობა: დგომა, წელში მოხრა და მიწიერი თაყვანისცემა, როდესაც სახე ალლაჰის წინაშე მიწას ეხება. ეს არის საფეხურები, რომელიც ღვთიურ სიდიადეს და ადამინის უსუსურობას გვაგრძნობინებს და სულის სრულყოფილებისკენ მიჰყავთ“. (ხუჯჯეთუ-ლლაჰილ-ბალიღა. „ლოცვის-საიდუმლოებანი“)

166. ყურანში ნაბრძანებია: ***„ნუთუ ვერ ხედავ, რომ ალლაჰის წინაშე სეჯდეს აღასრულებენ ისინი, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა: მზე, მთვარე, ვარსკვლავები, მთები, ხეები, ცხოველები, ხალხი.“*** *(ჰაჯი, 22/18)* სხვა აიათში ნათქვამია: ***„დიდებას აღავლენს მისთვის შვიდი ცა, მიწა და ყოველი, რაც მათ შორისაა. არ არს რაიმე, მას რომ არ განადიდებდეს ქებით, მაგრამ თქვენ ვერ ჩასწვდებით მათ ქება-დიდებანს. უეჭველად, იგი სულგრძელია, შემნდობია!“*** *(ისრა 17/44)* ისლამში თაყვანისცემის ძირითად სახეს, ნამაზს ასრულებს ალლაჰის ყველა ქმნილება: „მზე, მთვარე და ვარსკვლავები ასრულებენ ციკლურ მოოქმედებებს— ამოდიან და ჩადიან, ემსგავსებიან რა რამაზნის განმეორებად მუხლებს. მთები მყარად დგანან თავიანთ ბურჯებზე, რაც ნამაზის დროს დგომის მსგავსია. ცხოველებს სხეულის ჰორიზონტალური მდებარეობა აქვთ, რაც ნამაზში დგომის შემდეგ მეორე მდგომარეობის, რუქუს (წელში მოხრა) მსგავსია, ხოლო დახრილი მცენარეები მიწიერი თაყვანისცემის მდგომარეობაში (ნამაზის მესამე მდგომარეობა—სეჯდე) იმყოფებიან. ყურანი ბრძანებს, რომ: ***წყლის ერთ-ერთი ძირითადი ფუნქცია განწმედაა*** *(ენფალი, 8/11),* (ამიტომ ნამაზისთვის განბანვა სრულდება). კიდევ ერთ აიათში ნაბრ-





ძანებია: ***"და ქუხილი ქება-დიდებით განადიდებს მას"*** *(რადი, 13/13)*, ხოლო ეს თუ ნამაზის დროს ყურანის ხმამაღალ კითხვას არ შეგვახსენებს, ყოველ შემთხვევაში, გვახსენებს თექბირს: **"ალლაჰუ ექბერ!"** („ალლაჰი უდიდესია!"), რომელსაც ნამაზის დასაწყისში და თითოეული მოძრაოის დროს მორწმუნე ხმამაღლა წარმოთქვამს ისე, როგორც დღის განმავლობაში ჩრდილი გრძელდება და მოკლდება (ყურანის მიხედვით ეს არის ჩრდილისთვის დამახასიათებელი გამჩენისადმი ღვთის მსახურება: *("რადი", 13/15 და "ნახლი", 16/48),* ასევე მუსლიმიც ნამაზის დროს როდესაც დგება, გრძელდება, რუქულის შესრულებისას მოკლდება, სეჯდეს ან ან ჩამჯდარ მდგომარეობაში იხრება, ნამაზი, რომელიც ისლამში ლოცვის განსახიერებას წარმოადგენს, საკუთარ თავში გარემომცველ სამყაროში ყველა გაჩენილის ღვთის მსახურებას კრებს. ამასთან ერთად, ნამაზი არამხოლოდ ალლაჰის მიერ გაჩენილი სამყაროს ანარეკლია არამედ მასში არის შემადგენელი, რომელიც დამახასიათებელია მხოლოდ ადამიანისთვის და მიუწვდომელია სხვა დანარჩენი ქმნილებებისთვის.

166 ა. სიტყვა "იბადეთი" (ღვთისმსახურება), რომელიც თავის თავში ნამაზსაც შეიცავს, წარმოდგება სიტყვისგან "აბდ" (მონა-მსახური). სხვა სიტყვებით, ნამაზი არის ქმედება, რომელსაც მონა მსახური ასრულებს და რომელსაც მისგან გამჩენი ითხოვს. ალლაჰი მთებისგან ითხოვს რომ ისინი უმოძრაოდ იდგნენ, ცხოველებისგან-რომ ისინი წელში მოხრილნი იყვნენ, მცენარეებისგან-რომ ისინი სეჯდეს მდგომარეობაში დაიხარონ - ეს არის ალლაჰისადმი მათი მორჩილება, მსახურება, მათი ნამაზით თითეულისგან მოითხოვება ის, რაც მისთვის არის დამახასიათებელი და ის რასაც მისგან გამჩენი ელოდება ადამიანისგან, რომელიც აღჭურვილია გონებით და წარმოადგენს საუკეთესო





ქმნილებას უზენაესი ალლაჰის ხალიფა დედამიწაზე, მოითხოვება თაყვანისცემა, რომელიც მის მდგომარეობას შეესაბამება.

166 ბ. თაჰარათი "სხეულის სისუფთავისთვის შესრულებული განბანვა ან რიტუალური სისუფთავე-ეს არის პირველი აუცილებელი პირობა ნამაზის შესასრულებლად (ისევე დაწვრილებით იხილეთ პარ. 549) ყოველი ბიოლოგიური მოთხოვნილების დაკმაყოფილების შემდეგ აუცილებელია გაიწმინდოს გარეთა გამომყოფი ორგანოები. ნამაზის შესასრულებლად საჭიროა აბდესის აღება, რომელიც შედგება ხელის მტევნების დაბანის, პირში და ცხვირში წყლის გამოვლების, სახის და იდაყვებამდე ხელების დაბანის, თავის 1/3 დასველების, ყურების, კისრის და ფეხების დაბანისგან. წმინდა შუამავლის ﷺ ეს გამონათქვამი გვიჩვენებს რამდენად დიდი მნიშვნელობა აქვს თაჰარათს: *„თაჰარათის დროს სხეულის ნაწილების კარგი გასუფთავებით განსაბანათ გამოყენებული წყლის ყოველი წვეთით ერთი ცოდვა ჩამოირეცხება"* *(მუსლიმი, საჰიჰი, 11/4, 32, 41)*. როგორც ერთმა სწავლულმა თქვა განბანვა ეს მხოლოდ ფიზიკური გარეგანი სისუფთავე არაა. ვინაიდან ჭუჭყი არსებობს არამარტო ფიზიკური არამედ სულიერიც, განბანვის დროს საჭიროა მოვინანიოთ წარსულში ჩადენილი ცოდვები და მომავალთან დაკავშირებით სასიკეთოთ განვეწყოთ.

167. როგორც ცნობილია, ყოველდღიურად ხუთჯერ ნამაზის შესრულება მუსლიმებისთვის სავალდებულო მირაჯის (წმინდა შუამავლის ზეცად ამაღლება) დროს გახდა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ გამოაცხადა, რომ თითოეული მორწმუნის მირაჯს ნამაზი წარმოადგენს, რომლის დროსაც ის ალლაჰამდე მაღლდება, მართლაც მოდით შევხედოთ რას აკეთებს მუსლიმი ლოცვის დროს. თავდაპირველად ის დგება, ხელებს აღ-





მართავს და წარმოთქვამს: **„ალლჰუ ექბერ"** (ალლაჰი უდიდესია) ამით ის უარყოფს ყველაფერს ალლაჰის გარდა და ერთადერთი გამჩენის ნებას ემორჩილება. აღამაღლებს, აქებს და ადიდებს ალლაჰს, ის გამჩენის წინაშე თავის სისუსტეს გრძნობს, ასრულებს თაყვანისცემას და ამბობს: **„დიადო ალლაჰო, მე ვიცი რომ შენ ყველა ნაკლისგან სუფთა ხარ",** შემდეგ სწორდება და ალლაჰს მადლობას უხდის იმისათვის, რომ მან ის ღვთისნიერ გზაზე დააყენა, შეიმეცნებს რა ალლაჰის დიდებულებას, თავდავიწყებით და მორჩილებით თაყვანსსცემს: **„დიდებულო ალლაჰო, მე ვიცი რომ შენ ყველა ნაკლისგან სუფთა ხარ",** ის ამ მოძრაობებს იმეორებს რადგან თავისი სხეული სულს დაუმორჩილოს და მიიყვანოს იმ მდგომარეობაში, როდესაც მატერიალური სამყაროსგან განშორებული, ზეციურ სფეროში ალლაჰთან გადაინაცვლებს, მიაღწევს რა ამ წერტილს, ის ალლაჰს მისალმებას აღუვლენს და მისგანაც სალამს იღებს. მართლაც ამ მისალმებაში მეორდება ის სიტყვები, რომლებიც წარმოთქმული იყო წმინდა მუჰამედის ცად ამაღლების და გამჩენთან მისი შეხვედრის დროს: *„ყველა პატივი, ქება და ლოცვა ალლაჰისთვის. სალამი შუამავალო, ალლაჰის სიკეთე და წყალობა შენთვის ყოფილიყოს. ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება ალლაჰის გარდა და ვამოწმებ რომ მუჰამმედი მისი მონა მსახური და შუამავალია".* ნამაზის დროს მორწმუნე, იყენებს რა მხოლოდ სულიერ საშუალებებს, შესრულებულ სულიერ მოგზაურობაში ალლაჰს უახლოვდება. ქრისტიანებს იმავეს მიღწევა ზიარების ეკლესიური რიტუალით სურთ, აგემოვნებენ რა ამ დროს მატერიალურ სიმბოლოებს—პურს და ღვინოს.

168. სულიერის გარდა ნამაზს დიდი მატერიალური სარგებლობა აქვს. დღეში ხუთჯერ ნამაზი კრებს





ერთი თემის წარმომადგენლებს და აძლევს შესაძლებლობას რამდენიმე ხნით დაივიწყონ ყოველდღიური საქმეები და შეიძინონ მადლმოსილი შესაძლებლობები თავიანთი გამჩენის შესაცნობად. ყველაზე მაღალი წარმომადგენლობითი პირები ნამაზის დროს უბრალო ადამიანებთან ერთად ერთ რიგში დგებიან. ნამაზი აახლოვებს ერთმანეთთან ადამიანებს ყოველგვარი ფორმალობების და წინააღმდეგობის გარეშე. ალლაჰის გულისთვის მუსლიმების მიერ შესრულებული ნამაზი გამოირჩევა მკაცრი ორგანიზებულობით და მასში ჩადებული სულის სიძლიერით, რომლებიც ხორცს ასხამენ დედამიწაზე ალლაჰის მართველობას. გარდა ამისა, ნამაზის დროს, სამყაროს ყველა ნაწილში, მუსლიმები სახეს ერთ მხარეს- ალლაჰის სახლის —ქააბასკენ მიაპყრობენ. ეს გვახსენებს კლასობრივი, ნაციონალური და ტერიტორიული განსხვავებების მიუხედავათ მუსლიმების ერთიანობისა და ძმობის შესახებ.

169. ყველაზე საუკეთესო, საზოგადოებასთან შესრულებული ნამაზია. თუ ასეთი შესაძლებლობა არ არის, მამაკაცებს და ქალებს ნამაზის შესრულება მარტოობაში შეუძლიათ ასეა თუ ისე, ყოველდღიური სავალდებულო ხუთჯერადი ნამაზი, ეს არის თითოეული მუსლიმისთვის შესასრულებელი მინიმუმი. მნიშვნელოვანია რომ ალლაჰისგან მოცემული 24 საათიდან ადამიანმა თუნდაც 24 წუთი თავისი გამჩენის ხსენებისთვის გამოყოს, მაგრამ სინამდვილეში მორწმუნემ ალლაჰზე ყოველდღე უნდა იფიქროს: კეთილდღეობის მომენტშიც და გაჭირვების დროსაც, მომუშავემაც და დასვენების დროსაც... ყურანი ამასთან დაკავშირებით შემდეგს ბრძანებს: ***"უეჭველად, გაჩენა ცათა და ქვეყნის და მონაცვლეობა ღამისა და დღისა სასწაულებია ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის. რო-***





***მელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან."*** *(ალი იმრანი 3/190,-191)* ალლაჰმა მთელი სამყარო ადამიანს მისავე სასარგებლოდ დაუმორჩილა. ყველაზე ადეკვატურ და ღირსეულ პასუხს მოცემულ ძალაუფლებაზე წარმოადგენს მადლიერება და მორჩილება ალლაჰისადმი და არა ამბოხი გამჩენის წინააღმდეგ, მისი გაჩენილების ჩაგვრა და შევიწროვება.

170. შეგახსენებთ რომ იმ მომენტში, როდესაც ღვთიური ბრძანებულებით მუსლიმთა სასარგებლოდ ნამაზი სავალდებულო გახდა, ზეგარდმოვლინდა ყურანის აიათი: ***"ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას არ ძალუძს."*** *(ბაყარა, 2\286).* ნამაზის ჩათვლით, ყველა თაყვანის ცემის დროს ალლაჰი არ აკისრებს ადამიანს იმას რაც მას არ ძალუძს.

ქალები მენსტრუაციისა და სხვა შემთხვევების დროს, რომლებიც დაკავშირებულია მათ ფიზიოლოგიურ თავისებურებებთან, თავისუფლდებიან ნამაზის შესრულების ვალდებულებისგან.

## მარხვა

172. მორწმუნის მეორე რელიგიური ვალდებულება არის ყოველ წელს ერთი თვის განმავლობაში მარხვის დაჭერა. ამგვარად, რამაზნის მთელ თვეს მზის ამოსვლიდან ჩასვლამდე აკრძალულია ჭამა-სმა, ასევე სიგარეტის მოწევა და წამლებით ინექციების მიღება, (გარდა იმ შეემთხვევიბისა როდესაც არის საშიშროება სიცოცხლისთვის) თავის შეკავება ინტიმური ურთიერთობებისგან, რადგან დაკარგული არ





იყოს მარხვის სულიერი ფასეულობა. ისლამში მარხვა შემოსაზღვრულია ძალიან მკაცრი პირობებით, რაც სხვა რელიგიიების მიმდევრებისთვის შეუძლებელი ჩანს, მაგრამ, როგორც ასწლეულების გამოცდილება გვიჩვენებს, როდესაც მარხვა მყარი რწმენით და კეთილი განზრახვით იწყება, ისინიც კი, რომლებიც მხოლოდ ახლა დაბრუნდნენ ისლამში, სწრაფად ეგუებიან და ღირსეულად იჭერენ მარხვას, ისუფთავებენ რა სხეულს და სულს.

173. მარხვა მთელი თვის განმავლობაში გრძელდება. როგოორც ცნობილია, ისლამში თვეები მთვარის კალენრის მიხედვით ითვლება. ამიტომ, რამაზნის თვის მარხვა მორიგეობით წლის ყველა სეზონზე მოდის—გაზაფხულზეც,ზაფხულზეც, შემოდგომაზეც და ზამთარზეც, ამგვარად, ადამინი ეგუება აკრძლვას ზამთრის სიცივეშიც და ზაფხულიცს სიცხეშიც. მარხვა, რომელიც სულის დისციპლინას განამტკიცებს ერთადერთი ალლაჰისადმი მორჩილების შეგნებით უნდა დავიჭიროთ. ისევე როგორც ნამაზს, მარხვასაც ძალიან ბევრი მატერიალური სარგებელი მოაქვს ჯანმრთელობისთვის, თვით დისციპლინისა და ნებისყოფის გამომუშავებისთვის. მაგრამ, რათქმაუნდა, მარხვა თავისი საფუძვლით, ეს არის რელიგიური მსახურება, ალლაჰთან დამაახლოვებელი სულიერი სკოლა. ამიტომ, თუ ვინმე მარხვას ექიმის დანიშნულების ან სხვა რაიმე მიწიერი სარგებლისთვის იცავს, ეს სრულებით არ ნიშნავს რომ ის რელიგიურ ვალდებულებას ასრულებს.

174. ქალები, როგორც ეს ნამაზთან დაკავშირებით იყო, არ იჭერენ მარხვას მენსტრუციისა და მშობიარობის შემდგომი განწმენდის დროს, მაგრამ მათ მარხვის გაცდენილი დღეები განწმენდის შემდეგ უნდა აანაზღაურონ. იგივე წესი ვრცელდება ავადმყოფებსა და





ხანდაზმულ ადამიანებზე, თუ მათ ავადმყოფობის ან სისუსტის გამო მარხვის დაჭერა არ შეუძლიათ გაცდენილ დღეებს მოგვიანებით აანაზღაურებენ, ხოლო თუ ისინი ისეთ მდგომარეობაში არიან რომ მარხვის შენახვა საერთოდ არ შეუძლიათ მაშინ მარხვის გაცდენილ დღეებს მატერიალურად აანაზღაურებენ, ერთი გაცდენილი დღისთვის, კომპენსაციის სახით მან ერთი ღარიბი უნდა დააპუროს.

175. ასევე შეგახსენებთ, რომ ალლაჰის შუამავალმა რამდენიმე დღის განმავლობაში განუწყვეტლივ მარხვის დაჭერა მზის ჩასვლის შემდეგ საჭმლის მიუღებლად, აკრძალა. მან ასევე აკრძალა მარხვის დაჭერა ერთი წლის განმავლობაში განუწყვეტლივ ეს მან იმათაც აუკრძალა, რომელთაც ამ გზით საკუთარი სულით აღზრდა და დიდ სულიერ სიმაღლეებამდე მიღწევა სურდათ. მან ამ ადამიანებს ასეთი გაფრთხილება მისცა: *"შენ ვალდებულება შენი სხეულის მიმართაც გაქვს".* თუ არის სურვილი სავალდებულო მარხვაზე, დამატებით მარხვის დაჭერა სხვა თვეებშიც არის შესაძლებელი, წმინდა შუამავალი ასეთი ნებაყოფლობითი მარხვის დაჭერას ზედიზედ ორი დღის განმავლობაში გვირჩევდა. სამედიცინო თვალსაზრისით, როდესაც მარხვა რამდენიმე დღის განმავლობაში უჭირავთ, ამას ორგანიზმი შეგუებამდე მიყავს და არ მოაქვს ისეთი უხერხულობა, როგორც მარხვას, რომელსაც შესვენებებით იჭრენ. ექიმთა გამოკვლევების მიხედვით მარხვას, რომელსაც ორმოც დღეზე მეტ ხანს იჭერენ, ჩვეულებამდე მივყავვართ.

175. აბსურდულია მოსაზრება, რომ ისლამის კანონების მიხედვით, ჭამა-სმისაგან თავის შეკავებით, მარხვის დაჭერა ცივ კლიმატურ სარტყლებში საზიანოა. ცოცხალ ბუნებაზე დაკვირვება გვიჩვენებს, რომ ველურ ცხოველებს არ შეუძლიათ საკვების პოვნა,





როდესაც მიწაზე თოვლის საფარველი დევს. ამიტომ ისინი ზამთრის ძილს ეძლევიან ან ზამთარს „მარხვის დაჭერით“ გადაიტანენ ხოლმე. გაზაფხულის დადგომასთან ერთად მათი ორგანიზმი იწმინდება და განახლდება. იგივე შეიძლება ითქვას ხეებზეც: შემოდგომაზე მათ ფოთლები სცვივათ, ხოლო ზამთარში სძინავთ, არ აქვთ რა შესაძლებლობა შეიწოვონ წყალი გაყინული მიწიდან. რამდენიმე თვიანი ასეთი „მარხვის“ შემდეგ, გაზაფხულის დადგომასთან ერთად, დასვენებულები, ძილისგან ახალი ძალებით იღვიძებენ და მზად არიან აყვავებისა და ნაყოფის მოცემისთვის. მანქანები და ძრავებიც კი ასეთი „მარხვის“, ანუ რამდენიმე საათიანი მუშაობის შემდეგ გაჩერებისა და დასვენების აუცილებლობას განიცდიან. ასევე ადამიანის საჭმლის მომნელებელ სისტემას დასვენება ესაჭიროება. მარხვა წარმოადგენს ერთადერთ საშუალებას, რომლის დახმარებითაც ეს მიზანი მიიღწევა.

176. სუფიზმის მცოდნენი ყურადღებას მიმართავენ იმაზე, რომ ადამიანის ფიზიკური არსი მის სულიერ სრულყოფას ეწინააღმდეგება. სულისადმი სხეულის დასამორჩილებლად საჭიროა სხეულის სურვილები შევზღუდოთ და სული გავაძლიეროთ. ამ მიზნის მიღწევას ისე არაფერი უწყობს ხელს, როგორც ჭამა-სმისგან და ინტიმური ურთიერთობებისგან თავის შეკავება, ენის (სიტყვების) გაკონტროლება და ა.შ. ადამიანის სრულყოფილების ერთ-ერთ კრიტერიუმს გონებისა და სულისადმი ფიზიკური ნატურის დამორჩილება წარმოადგენს. ადამიანი თავისი ბუნებით ხან მორჩილია და ხან ამბოხებული. ამიტომ, მისთვის აუცილებელია სულის ისეთი მკაცრი წვრთნა, როგორიც მარხვაა. თუ ის ცოდვასს ჩადის, მონანიებით და გამოსყიდვის სახით, მარხვის არჩევით სულს ცოდვის განმეორებისა და მდაბალი ქმედებებისგან





იცავს. ასევე მას აწყნარებს და წმენდს. გარდა ამისა, გავიხსენოთ, რომ ჭამა-სმის საჭიროების არარსებობა დამახასიათებელია ანგელოზებისთვის. თავისთვის ასეთი განრიგის დაწესებით, ადამიანი ანგელოზების მდგომარეობას უახლოვდება. და კიდევ, რადგან ის მარხვას მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილებისთვის იჭერს, მას უფრო მეტად უახლოვდება და მის კმაყოფილებას აღწევს, რაც ადამიანისთვის უმაღლესი მიზანია.

## ჰაჯობა

177. სიტყვა "ჰაჯობა" ნიშნავს მიმართულ მოძრაობას (გამჩენისადმი) და რაიმეს (ამ შემთხვევაში საკუთარი ეგოს—" ნაფსის") მართვის მხრივ ძალისხმევას. ეს არის სიტყვის ლექსიკური მნიშვნელობა, ხოლო რელიგიურად სიტყვა ჰაჯობა „წმინდა ადგილების მონახულებას" ნიშნავს. ჰაჯობა მუსლიმის მესამე რელიგიური ვალდებულებაა. ყოველი სრულწლოვანი მამაკაცი და ქალი ვალდებულია ცხოვრებაში ერთხელ მექქაში ჰაჯობა შეასრულოს. ჰაჯობა აუცილებელი არ არის მათთვის, რომლებსაც მის შესასრულებლად მატერიალური სახსრები და შესაძლებლობები არ გააჩნიათ, მაგრამ რომელი მუსლიმი არ გადადებს ფულს, რათა, ერთხელ მაინც ისლამის ცენტრი—მექქა, ალლაჰის სახლი—ქააბა არ მოინახულოს? ყურანში ნაბრძანებია, რომ ქააბა ალლაჰისადმი მიძღვნილ, ერთღმერთიანობის ყველაზე ძველ სალოცავს წარმოადგენს *(ალი იმრანი, 3\96)* მაშინაც კი, თუ ის იბრაჰიმის ეპოქაშია აშენებული, თუმცა არის თქმულება, რომ მან ის მხოლოდ აღადგინა, ხოლო ააშენა შუამავალმა ადამმა, ის აშენებულია იერუსალიმში მდებარე სულეიმანის სალოცავზე გაცილებით ადრე. არ არსე-





ბობს თაყვანისცემის იმაზე ძველი, მოქმედი ცენტრი, ვიდრე ქააბაა.

178. მოკლედ მოვიყვანთ ჰაჯობის დროს შესასრულებელ რიტუალებს. წმინდა მიწის საზღვრებთან მომლოცველები იჰრამის მდგომარეობაში (რომელიც კრძალავს ჩვეულებრივ მდგომარებაში ნებადართულ ზოგიერთ ქმედებას) შედიან და ეწყობიან განსაკუთრებულ ტანსაცმელში, რომელიც ქსოვილის ორი ნაჭრისგან შედგება. იჰრამში შესვლის დროს ქალები თავიანთ, ჩვეულებრივ ტანსაცმელში რჩებიან. ჰაჯობის დროს ადამიანი საკუთარ ნაფსს თრგუნავს და არაფატის დაბლობში დგომის დროს განკითხვის დღის მსგავს რამეს განიცდის. არაფას დღეს, რომელიც წლის მთავარი დღე და ჰაჯობის მთავარი რიტუალია, საღამოს, მომლოცველები ტოვებენ არაფატის დაბლობს და ღამის გასათევად დაბა მუზდალიფში რჩებიან. დილით ადრე მომლოცველები მინაში მიეშურებიან, რომელიც მექას შემოგარენში მდებარეობს. ამ ადგილებში ჩერდებოდა ალლაჰის შუამავალი ﷺ, როდესაც თავის თანამიმდევრებთან ერთად მექაში მიემართებოდა. მსხვერპლშეწირვის დღესასწაულის (ყურბან-ბაირამის) სამ დღეს მომლოცველები მინაში ატარებენ. ამ დღეებში ისინი შაითნის ჩაქოლვის რიტუალს ასრულებენ და ყურბანს კლავენ (მსხვერპლად წირავენ ცხოველებს). ასევე მოინახულებენ მექას, რათა შეასრულონ თავაფი (გარშემოვლა) და საი (სირბილი საფასა და მარვას გორაკებს შორის). ყველა რიტუალს აქვს სიმბოლური აზრი და ისტორია, რომელიც ფესვებით კაცობრიობის შორეულ წარსულში მიდის.

179. წმინდა შუამავალი ადამი და მისი ცოლი ევა დედამიწაზე წარმოგზავნის შემდეგ განშორებულნი იქნენ და ერთმანეთს დედამიწაზე ეძებდნენ. ალლაჰ-





ის წყალობით, ბოლოსდაბოლოს ისინი ერთმანეთს არაფატის დაბლობში, არ-რაჰმას მთაზე შეხვდნენ. ამიტომ მათი შთამომავლები მათი შეხვედრის ადგილისკენ მიისწრაფვიან, რათა აღუვლინონ მადლიერება ალლაჰს, მოხვდნენ ღვთიურ ატმოსფეროში, შესთხოვონ გამჩენს ცოდვების მიტევება და ჭეშმარიტების გზაზე დაყენება.

180. ეშმაკის ჩაქოლვის რიტუალი შუამავალ იბრაჰიმთანაა დაკავშირებული. ის ალლაჰის ერთგული და საიმედო მონა-მსახური იყო, რისთვისაც ის ყურანში იწოდება როგორც „ჰალილულლაჰი" (ალლაჰის მეგობარი). ალლაჰმა, უნდოდა რა მისი გამოცდა, მას შვილის მსხვეპლად შეწირვა უბრძანა. შაითანმა იმისათვის, რომ იბრაჰიმი, მისი შვილი ისმაილი და ცოლი ჰაჯერი ალლაჰის მორჩილებიდან გამოეყვანა, ეჭვებით მათი ცდუნება და ჭეშმარიტების გზიდან გადაყვანა დაიწყო. მაგრამ თითოეულმა მათგანმა ქვების დაყრით შაითანი განდევნა. გადმოცემის მიხედვით, ყველა ეს მოვლენა მინაში ხდებოდა. ჰაჯობის დროს შაითანის ქვებით ჩაქოლვა საკუთარ ეჭვებთან და შეცდომებთან ბრძოლის სიმბოლიზაციაა. თითოეული უნდა ეცადოს თავისი წილის აღებას იმ რწმენიდან და გულწრფელობიდან, რომელიც შაითნისა და საკუთარი ნაფსის ჩაქოლვის დროს, იბრაჰიმს, ისმაილს და ჰაჯერს ჰქონდათ.

181. ნამაზის შესრულების დროს მუსლიმები ქაабას მიმართულებით დგებიან. ქააბა ასევე არის ყველა მუსლიმის თავშეყრის ადგილი. ისე როგორც გული, საითკენაც მიპყრობილია ღვთიური ხედვა, ქააბა არის ადგილი სამყაროში, სადაც უზენაესი ალლაჰის ხედვა ვლინდება. ყურანის აიათებში საუბარია შესაძლებლობის მქონე მუსლიმების მიერ ქააბას მონახულების ვალდებულების შესახებ. ქააბას სხვანაირად ბეითუ-





ლლაჰს (ალლაჰის სახლს) უწოდებენ და ის ადამის დროიდან თაყვანისცემის წმინდა ადგილს წარმოადგენს: ***„უეჭველად, სამყაროსადმი ბარაქად და ჭეშმარიტ გზაზე დასადგინებლად უპირველესი სახლი (სამლოცველო) სწორედ, რომ ბექაში (მექაში), იქნა აღმართული ხალხთათვის“.*** *(ალი იმრანი, 3/96)*. უდიდესი პატივისცემითა და თავმდაბლობით ალლაჰის სახლის მონახულება გამჩენისადმი მორჩილების გამოხატულებაა. გარდა ამისა, ძალიან ძველი ჩვეულების თანახმად, ვინმეს ირგვლივ შემოვლა მისადმი გულითად მიჯაჭვულობასა და მისთვის სიცოცხლის გასაწირად მზადყოფნას ნიშნავს.

181 ა. ქააბაში არის ჰაჯერულ-ესვედი (შავი ქვა), რომლის მისალმება და კოცნა ალლაჰისადმი მორჩილების გამოვლინებას წარმოადგენს. თუმცა შავი ქვა არ წარმოადგენს თაყვანისცემის ობიექტს ან წერტილს, რომლისკენაც ნამაზის დროს დგებიან. როდესაც მექაში ან დედამიწის სხვადასხვა წერტილში იმყოფებიან, მუსლიმები ნამაზის დროს შავი ქვის კი არა, არამედ ქააბას მიმართულებით დგებიან. შეგახსენებთ, რომ, როდესაც ცრუ მოძრაობის ალ-კარმატის მიმდევრებმა ჰიჯრით 318 წელს მექა აიღეს, შავი ქვა, ნადავლის სახით, თავიანთ სამშობლოში, ომანში წაიღეს და მექქაში მხოლოდ 21 წლის შემდეგ დააბრუნეს. მთელი ამ დროის განმავლობაში, ლოცვის დროს მუსლიმები ქააბას მიმართულებით დგომას აგრძელებდნენ, მიუხედავად იმისა, რომ შავი ქვა არაბეთის ნახევარკუნძულის სამხრეთ-აღმოსავლეთში მდებარე უმანში იყო. როდესაც ბუნებრივი მოვლენების ან სხვა მიზეზების გამო ქააბა ინგრეოდა, მუსლიმები ლოცვას მაინც ამ ადგილის მიმართულებით ასრულებდნენ. შავი ქვა არის თავაფის (გარშემოვლის) დაწყებისა და დამთავრების ადგილი. მაგრამ ჩვენ დრომდე შენარ-





ჩუნებული და მოღწეული, ის გახდა აღმაფრთოვანებელი ქვა, რომელიც მორწმუნეთა გულებს სიყვარულით ავსებს.

182. წმინდა ბორცვებს — საფასა და მერვეს შორის შვიდჯერ გავლა დაკავშირებულია იბრაჰიმ შუამავალთან. წმინდა წიგნების მიხედვით, როდესაც მან თავისი მეუღლე ჰაჯერი და ვაჟი ისმაილი ამ ადგილებში დატოვა, რომელიც მაშინ უდაბმოს წარმოადგენდა, მათ წყალი მალე გაუთავდათ. წყურვილისგან შვილის გადარჩენის დედობრივი განგაშით შეპყრობილმა ჰაჯერმა წყლის ძებნაში ამ ბორცვებს შორის შვიდჯერ მიმოირბინა. როდესაც წყალი ვერ ნახა, შვილთან დაბრუნებულმა დაინახა, რომ მისი არყოფნის დროს სასწაული მომხდარიყო:—ისმაილის გვერდით, გულმოწყალე ალლაჰის ნებით, ზემზემის წყაროს ამოეხეთქა. როგორც მისი წყალობებისა და ნაბოძების გამო ალლაჰისადმი მადლიერების გამოხატულება და მის წინაშე ადამიანის უსუსურობის და არარაობის გამოხატულება, საფასა და მერვეს გორაკებს შორის გავლა, საის სახელწოდებით, ჩართული იქნა ჰაჯობის რიტუალებში.

183. ძალიან მნიშვნელოვანია ჰაჯობის სპეციალური მხარე. აქ მორწმუნეები მსოფლიოს ყველა კუთხიდან იკრიბებიან, მიუხედავად ნაციონალური, ენობრივი და სოციალური კუთვნილებისა. ძმური ერთიანობის გულწრფელი გრძნობებით ისინი აქ ერთმანეთს ხვდებიან, ცხოვრობენ გვერდი-გვერდ და ერთად ასრულებენ რელიგიურ ბრძანებებს. ეს ამჭიდროებს უმმეთს, აჩვევს დისციპლინას, ურთიერთდახმარებას და ურთიერთთანაგრძნობას.

183. თავისი უკანასკნელი ჰაჯობის დროს წმინდა შუამავალმა ﷺ წარმოთქვა სიტყვა, რომელიც გამოსათხოვარი ქადაგების სახელითაა ცნობილი. აქედან





სამი თვის შემდეგ მან ეს სამყარო დატოვა. ამ ჰაჯობის დროს მეექქაში 140 ათასი მუსლიმი შეიკრიბა, რომლებიც იქ არაბეთის ნახევარკუნძულის სხვადასხვა ნაწილიდან და მეზობელი ქვეყნებიდან ჩავიდნენ. გამოსათხოვარ ქადაგებაში ალლაჰის შუამავალმა ﷺ ისლამის საფუძვლები ახსნა: ერთი ალლაჰის რწმენა, რომელიც კრძალავს კერპებისადმი თაყვანისცემას და გაჩენილთა გალმერთებას; აღიარებს ერთი ადამიანის უპირატესობას მეორეზე მხოლოდ ღვთისმოშიშობის მიხედვით და არა გვაროვნული, ნაციონალური ან სხვა ნიშნით; აღიარებს ყველა ადამიანის სიცოცხლის, ქონების, პატივისა და ღირსების დაცვის უფლებას; კრძალავს ვალში გაცემული ფულით პროცენტის ამოღებას; კრძალავს სისხლის აღებას და თვითგასამართლებას; დეკლარირებს ქალებისადმი კარგ მოპყრობას; სახსრებს იმგვარად ანაწილებს, რომ ის ადამიანთა მცირე ჯგუფის ხელში არ დაგროვდეს; და აღიარებს მხოლოდ ალლაჰის ნების ჭეშმარიტებას ცხოვრების ყველა სფეროში და თითოეულისთვის.

184. ყოველ წელს, ზულჰიჯჯეს თვის მეცხრე დღეს მუსლიმები ჩადიან არაფატის დაბლობში და თავიანთი იმამების ქადაგებებს და სულიერ საუბრებს ისმენენ.

## ზექათი

185. სიტყვა ზექათი, რომლის ლექსიკური მნიშვნელობაა „გაზრდა, მომატება, გამრავლება“, როგორც ტერმინი ნიშნავს მუსლიმის მიერ იმ ქონებიდან, რომელსაც ის ფლობს, განსაზღვრული ნაწილის გადასახადის სახით გადახდას. ყურანი აცხადებს *(ნისა 4/5)* რომ მატერიალური სახსრები ადამიანთა საზოგადოების ცხოვრებისუნარიანობის საფუძველს შეადგენს. ამიტომ არაფერია გასაკვირი იმაში, რომ





ზექათის გადახდა ალლაჰის შუამავალმა ﷺ ოთხი ძირითადი რელიგიური ვალდებულებიდან ერთ-ერთად გამოაცხადა. ისლამში შეგროვილი გადასახადი სახელმწიფოს მმართველის საკუთრებაში არ ხვდება. ის საზოგადოების საჭიროებისთვის, პირველ რიგში, გაჭირვებულთათვის გადასახდელად გამოიყენება. მატერიალური შესაძლებლობების მქონე მუსლიმის მიერ ზექათის გადახდა ხდება ალლაჰის კმაყოფილებისა და ქონების განწმედისთვის. უკეთილშობილესი მუჰამმედი ხომ აცხადებდა, რომ *„ადამიანთაგან ყველაზე წმინდა ის არის, რომელიც მათთვის ყველაზე სასარგებლოა“*. მან ღიად გამოაცხადა, რომ ისლამური სახელმწიფოს შემოსავლები, რომელიც მუსლიმთა მიერ გადახდილი ზექათისგან შედგება, მისი და მისი ოჯახის წევრებისთვის გამოსაყენებლად აკრძალულია.

185 ა. ზექათი აღნიშნავს შემოსავლების განსაზღვრულ ნაწილს, რომელიც, აუცილებელია, ყოველწლიურად ღარიბებსა და გაჭირვებულებს მიეცეთ. თუმცა ყურანშიც, ჰადისებშიც და პირველი ასწლეულების ისლამური სახელმწიფოების პრაქტიკაში ზექათთან *(ბაყარა, 2/43)* ერთად იგივე მნიშვნელობით გამოიყენებოდა ასევე „ჰაქქა“ (უფლება) *(ენამი, 6/141)*, „ნასიბი“ *(ნაჰლი, 16/56)*, „ინფაქი“ *(ბაყარა, 2/267)*. „სადაყა და სადაყათი“ *(თეუბე, 9/60)*, რომლებიც ყველა სახის გადასახადს აღნიშნავს, რომელსაც ისლამური კანონებით მართული სახელმწიფო მუსლიმი მოქალაქეებისგან იღებს (არამუსლიმებისგან ამოღებულ გადასახადს „ჯიზიე“ ეწოდება). ამ გადასახადებს იღებდნენ სასოფლო-სამეურნეო სავარგულებიდან, მიწისქვეშა წიაღისეულისგან, სავაჭრო კაპიტალისგან, საზოგადოებრივ საძოვრებზე მყოფო შინაური ცხოველებისგან, ოქროსა და ვერცხლიგან და ა.შ. თავდაპირველად





ამ გადასახადებს სახელმწიფოს უხდიდნენ, მაგრამ მოგვიანებით, ოსმანის მმართველობის დროს მიღებული იქნა გადაწყვეტილება, რომ ზექათის გადამხდელს თვითონ შეეძლო მისი გადახდა იმათთვის, რომლებიც ყურანში მითითებულ *(თეუბე, 9/60)* ზექათის მიღების უფლების მქონეთა კატეგორიებს მიეკუთვნებოდნენ.

185ბ. ეკონომიკური მიზეზების გამო, ისლამში, ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი სიკეთის უფრო რაციონალურად გამოყენებისა და ყველა მორწმუნის უფლებათა დაცვის მიზნით, დაგროვილი ქონება გადასახადით იბეგრება. კეთილშობილი ოსმანის ბრძანება მიზნად ისახავდა სახელმწიფოს მმართველობის გამარტივებას. იმ დროში მუსლიმები მოსახლეობის ძირითად მასაში უმცირესობას შეადგენდნენ და განსახლებულნი იყვნენ ანდალუზიიდან ჩინეთამდე დიდ ტერიტორიაზე. იმ პირობებში სახელმწიფოს მხრიდან რეალური შემოსავლების კონტროლი დიდ მმართველობით ხარჯებს მოითხოვდა. ოსმანის ბრძანების ძირითადი მიზანი სწორედ ეს იყო.

186. წმინდა შუამავლისა ﷺ და პირველი ოთხი ხალიფის დროს ისლამურ ხალიფატში ზექათის გარდა მუსლიმებისგან სხვა გადასახადებს არ იღებდნენ. ზექათი, რომელიც მოწყალება არ არის, წარმოადგენს კანონის მიხედვით დადგენილ გადასახადს, რომლის გადახდის დრო და რაოდენობა მკაცრად იყო გაწერილი, ხოლო არგადახდის შემთხვევაში სასჯელი და იძულება გამოიყენებოდა. ქონებიდან ამ წილის გამოყოფის აუცილებლობა მუსლიმთა ცნობიერებაში კარგად ჩაჯდა, ვინაიდან ზექათი წარმოადგენს ალლაჰის ბრძანებას, რომელიც ერთი ალლაჰის რწმენასთან, ნამაზთან, მარხვასთან და ჰაჯობასთან ერთად წმინდა მუჰამმედმა ﷺ გამოაცხადა. თუ რწმენა სულის ვალდებულებას წარმოადგენს, ხოლო ნამაზი,





მარხვა და ჰაჯობა—სხეულისას, მაშინ ზექათი ქონებრივი ვალდებულებაა. სწავლულები მას *„იბადა მალიიას“* (ალლაჰისადმი მსახურება ქონებით და ფულად სახსრებით) უწოდებენ. რადგანაც ადამიანის ყოფის არცერთი შემადგენელი მეორე არ აღემატება და სხვებთან შედარებით ნაკლებად მნიშვნელოვანს არ წარმოადგენს, ისლამი ადამიანის ცხოვრების განრიგს მისი ყველა გამოვლინების ერთიანობაში ადგენს.

187. როგორც ადრე ვამბობდით, ყურანი ზექათის აღსანიშნავად სხვა სიტყვებსაც იყენებს და მათ შორის განსხვავებას არ აკეთებს: „ზექათი“, რომელიც მრავალ აიათში გვხვდება, გაზრდასაც, განწმენდასაც ნიშნავს, ანუ მისი გადახდა მზარდი ქონების განსაწმენდად ხდება; „სადაყა ნიშნავს ღვთისნიერებას და მოწყალებას, ამიტომ მოწყალების გაცემა წარმოადგენს ღვთისნიერებისა და რელიგიისადმი ერთგულების მტკიცებულებას; „ჰაქქა“ ნიშნავს უფლებას,ვინაიდან ქონების ამ ნაწილზე უფლება სხვებსაც აქვთ, რომელთათვისაც ალლაჰმა ის აუცილებელი გახადა; „ინფაქი“ არ ნიშნავს გახარჯვას ანუ სიტყვასიტყვით „გვირაბის ამოთხრას“ (მოცემულ შემთხვევაში გვირაბი ჩვენი კაპიტალის ქვეშ). შემდგომში ფიქიჰში (ისლამის სამართალი) ამ რელიგიური დებულების აღსანიშნავად სიტყვა „ზექათი“ დამკვიდრდა.

188. ამგვარად, დაგროვილი ქონება, ვაჭრობა, საძოვარზე მყოფი შინაური ცხოველები, რომლებიც საძოვრებზე ძოვენ, წყაროები, საწარმოო ზღვის პროდუქტები და ა.შ. ზექათით იბეგრება. ის ძირითადში იმ ქონების 1/40-ს შეადგენს, რომელიც ზექათის გადახდას ექვემდებარება. მოყვანილი მოსავლიდან ის 1/10 შეადგენს და „ოშური“ ეწოდება.

189. ცნობილია, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ, შექმნილი პირობებისა და წარმოქმნილი აუცილებლო-





ბიდან გამომდინარე, ზოგჯერ, ამოსაღები ზექათის მოცულობას ცვლიდა. როგორც უკვე ვახსენეთ, მან ტაიფას (და ზოგიერთი სხვა ოლქის მცხოვრებნი) ზექათის გადახდის მოვალეობისგან გაათავისუფლა, ანაც გარეგანი საფრთხისგან თავდაცვის მომენტებში საგანგებო გადასახადებს მიმართავდა. როგორც აბუ უბეიდი გადმოგვცემს ომარმა, ხალიფატის მმართველობის პერიოდში მედინაში საკვები პროდუქტების წარმოებიდან ამოსაღები გადასახადების რაოდენობა შეამცირა. ასეთი და მსგავსი არგუმენტების საფუძველზე ისლამის სამართალმცოდნეებმა გამოიტანეს ფეტვა, რომ სახელმწიფოს შეუძლია დროებითი გადასახადების (ნავაიბი) დაწესება, ან კრიზისულ პერიოდებში გადასახადების გაზრდა. ყურანიც, რომელიც ზექათის გადახდას ბრძანებს, მაგრამ მის მოცულობას არ ადგენს, სამართალმცოდნეთა ამ გადაწყვეტილებას ამტკიცებს.

190. მაგრამ მეორე მხრივ, ყურანი მკაფიოდ ადგენს საზოგადოებრივი შემოსავლების ძირითად მიმართულებებს, ანუ ზექათის გადახდისგან შემოსული სახსრების გახარჯვას.:

***„უეჭველად, მოწყალებანი სავალდებულოა ალლაჰისგან და განკუთვნილია: უპოვართათვის, ღატაკთათვის, ასევე იმათთვის, ვინც ამ საქმითაა დაკავებული, ვისი გულების მოგებაც შესაძლებელია, მონათათვის, ასევე ვინც ვალშია, ვინც ალლაჰის გზას ადგას და მგზავრთათვის. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია! “.*** *(თევბე, 9/60)* გადასახადებს, რომელსაც ისლამური კანონებით მართულ სახელმწიფოებში არამუსლიმი მოქალაქეებისგან იღებენ, ჰარაჯი, ჯიზია, ანიმენტი ეწოდება და ზექათს არ განეკუთვნება. შემოსავლები, რომელიც ამ ორი სახის გადასახადის-





გან (ზექათი და ჯიზია) მიიღება, როგორც წესი, სხვადასხვა მიზნებისთვის იხარჯება.

191. მაშინ, როდესაც სხვა საკანონმდებლო სისტემები დიდ ყურადღებას უთმობენ სახელმწიფოს შემოსავლებს, ყურანის დებულებებში განსაკუთრებული ყურადღება ექცევა მათი გახარჯვის პრინციპების განსაზღვრას. საჭიროა ყურადღება მივაქციოთ იმას, რომ იმ რვა ჯგუფს შორის, რომლებზეც აიათშია საუბარი და რომელთა საჭიროებისთვის ზექათი იხარჯება, წმინდა შუამავალი ﷺ არსადაა ნახსენები. აზრი აქვს იმ აიათის მცირედ განმარტებას, რომელშიც სხვა აიათებისგან განსხვავებით, დაწვრილებით არის ჩამოთვლილი ისინი, რომელთა სასარგებლოდაც ეს გადასახადი მიდის.

192. ალლაჰის შუამავლის ﷺ უახლოესი თანამიმდევრის, ისლამის სამართალში უდავო ავტორიტეტის, ომარის განმატების მიხედვით (ნახეთ, აბუ იუსუფი, „ჰარაჯი“, ნაწილი „ფიმენ ჰაჯიმ ალეიჰი ეზ-ზექათი), სიტყვაში „ფაქირი“ (ღარიბი) იგულისხმება გაჭირვებული მუსლიმებიდან, ხოლო სიტყვაში „მესაქინი“ (უქონელი, მხედველობაშია გაჭირვებული არამუსლიმი, რომელიც ისლამური კანონებით მართულ სახელმწიფოს დაცვის ქვეშ იმყოფება. მიაქციეთ ყურადრღება, ზექათი არ მოიცავს იმ შემოსავლებს, რომელიც არამუსლიმთა გადასახადებისგან მოდის, თუმცა მათ შორის, რომლებიც მუსლიმთა მიერ გადახდილ ამ გადასახადებს იყენებენ, არამუსლიმებიც არიან.

193. *„ის ჩინოვნიკები, რომლებიც ზექათის შეგროვებით და დანაწილებით არიან დაკავებულნი“*— ესენი ის ადამიანები არიან, რომლებიც დაკავებული არიან ზექათის შეგროვებით, აღწერით, გახარჯვით, კონტროლითა და ზექათზე ანგარიშის შედგენით. პრაქტიკაში ზექათის მომხმარებელთა ამ ნაწილში





შედის სახელმწიფოს მთელი სამხედრო და სამოქალაქო მმართველობითი აპარატი. ასეთ შემთხვევაში, ამ გადასახადებს მოიხმარს ყველა ჩინოვნიკი, რომელიც სახელმწიფოს მართვის აპარატის ყველა ნაწილში მუშაობს.

194. ისინი, რომელთა გულების ისლამისკენ მიპყრობა სურთ“—ეს კატეგორია ადამიანთა ყველაზე განსხვავებულ ჯგუფებს მოიცავს. უდიდესი სამართალმცოდნე აბუ ალა ალ-ფარი *(„ალ-აჰქამ ას-სულთანიე, გვ. 116)* ამასთან დაკავშირებით ამბობს:

„რაც შეეხება იმათ, რომელთა გულებს ისლამისკენ მიპყრობა სურთ, ისინი ოთხ ჯგუფად იყოფიან:

ა) ადამიანებად, რომლებიც უნდათ თავიანთ მხარეზე გადაიყვანონ, რათა ისინი მუსლიმებს დაეხმარონ;

ბ) ადამიანებად, რომელთა გულის მოგებასაც ცდილობენ, რათა მათ მუსლიმებს ზიანი არ მიაყენონ;

ც) ადამიანებად, რომელთა ისლამში მოწვევა სურთ;

დ) ადამიანებად, რომელთა საშუალებითაც მათი ხალხის ან ტომის ისლამში მოხმობა სურთ;

ასეთ შემთხვევაში, იქნება ეს მუსლიმი თუ წარმართი, ნებადართულია ამ სახსრების გახარჯვა იმისთვის, რათა ჩამოთვლილი ჯგუფებიდან ნებისმიერის გული მოიგონ“.

195. „გამოსასყიდი მონების გასათავისუფლებლად“- მხედველობაშია როგორც მონათა გათავისუფლება, ასევე გასათავისუფლებად ისლამური სახელმწიფოს იმ მუსლიმი და არამუსლიმი მოქალაქეების გამოსყიდვა, რომლებიც სამხედრო მოქმედებების შედეგად ტყვეები გახდნენ. აქვე რამდენიმე სიტყვა მონობის შესახებაც ვთქვათ: ისლამამდე ვერცერთ





რელიგიაში ვხედავთ ასეთ მზრუნველობას მონების მდგომარეობის გაუმჯობესებასთან დაკავშირებით. როგორც სარაჰსი გვამცნობს *(„მასბუტი“, X, 40 და 118)* ალლაჰის შუამავალმა ﷺ კატეგორიულად აკრძალა არაბების მონობაში მოქცევა. რაც შეეხებათ არაარაბებს, როგორც ყურანი ბრძანებს *(ნური, 24/33)*. თუ მონა თანახმაა გათავისუფლებისთვის თავის პატრონს გამოსასყიდი გადაუხადოს და ამ მონაში სიკეთე (კეთილი განზრახვა) ცნას, მის პატრონს ამ წინადადების უარყოფა არ შეუძლია. წინააღმდეგ შემთხვევაში, სასამართლო დაავალდებულებს მას, მისცეს მონას გამოსასყიდად საჭირო ფულის გამომუშავების საშუალება და ამ დროის განმავლობაში მას თავისი პატრონის სამსახურისგან გაათავისუფლებს. გარდა ამისა, როგორც ადრე ვახსენეთ, ისლამური კანონებით მართული სახელმწიფო ვალდებული იყო ყოველწლიურად საკუთარი ბიუჯეტიდან სახსრები გამოეყო, მის ტერიტორიაზე მცხოვრები მონების გასათავისუფლებლად და მისი ტყვედჩავარდნილი მოქალაქეების გასათავისუფლებლად. მონათფლობლობას ისლამში მიზნად სრულებითაც არ ჰქონდა ძლიერების მიერ სუსტების ექსპლუატაცია, არამედ, ამის მიზანი, უპირველეს ყოვლისა, იყო საცხოვრებელი ადგილითა და საარსებო საშუალებებით იმ ადამიანთა უზრუნველყოფა, რომლებმაც ყველაფერი დაკარგეს და ასევე, იმ სამხედრო ტყვეების დახმარება, რომლებმაც სახლში დაბრუნება ვერ შეძლეს. გარდა ამისა, ამის მიზანი ისიც იყო, რომ მათთვის განათლება მიეცათ და ისლამურ გარემოში საუკეთესო კულტურა და ზნეობრიობა ჩაენერგათ. ყაჩაღური თავდასხმები ადამიანების მონებად შეპყრობით, გამოსასყიდის მიზნით ადამიანთა მოტაცება და მშობლების მიერ თავიანთი შვილის გაყიდვაც კი,— ყველაფერი ეს კანონის და-





რღვევაა. მონების დაუფლება ასეთი გზით დაუშვებელია.

196. რაც შეეხება „მოვალეების დახმარებას“, ეს შესაძლებელია, სხვადასხვა გზებით განხორციელდეს. მაგალითად, ხალიფა ომარმა შექმნა სპეციალიზირებული ორგანიზაცია, რომელიც დაკავებული იყო ფულის უპროცენტო გასესხებით.

197. „საქმეები ალლაჰის სახელით“ გულისხმობს ყველა სახის კეთილ საქმეებს და დახმარებებს.

198. მგზავრებზე დახმარება მათთვის არამარტო გაჩერების და დასვენების ადგილის გამოყოფაში მდგომარეობს, არამედ იმაშიც, რომ ამასთან ერთად მათი კომფორტიც, უსაფრთხოებაც და ჯანმრთელობის დაცვაც იყოს უზრუნველყოფილი. ეს შეეხება თანამემამულეებსაც და უცხოელებსაც, მუსლიმებსაც და არამუსლიმებსაც.







## დასკვნა

198. რელიგიური ვალდებულებების შესახებ ეს მონათხობი მკაფიოდააშკარავებს ძირითად პრინციპს, რომელიც მუსლიმის მთელ ცხოვრებას ხელმძღვანელობს: მთლიანის განვითარებას და კერძოს ურთიერთქმედებას. ყურანის დაახლოებით ოცდახუთი აიათი შეიცავს მოწოდებას: „შეასრულეთ ნამაზი და გადაიხადეთ ზექათი“. სულიერისა და მატერიალურის განუყოფლობის, სულისა და სხეულის ერთიანობის თვალსაზრისით, არის თუ არა, სხვა ნათელი მტკიცებულების საჭიროება გარდა ამ ბრძანებულებისა, ღვთისმსახურებისა და ქონებიდან გადასახადის გადახდის, ანუ ნამაზისა და ზექათის შესახებ? ისევე როგორც სულიერი ვალდებულებები არ არის მოკლებული სულიერ სარგებელს, ასევე მატერიალური ვალდებულებების შესრულებასაც სულიერი სარგებელი მოაქვს. გარდა ამისა, ამ ქმედებებისგან მთელი სარგებელი პირდაპირ არის დაკავშირებული განზრახვებთან და მიზეზებთან, რომელთა მიხედვითაც ისინი სრულდება.







# სულიერი ცხოვრების კულტურა

199. ისლამი ადამიანს ყოფიერების ისეთ მოდელს სთავაზობს, რომელსაც მისი ცხოვრება მატერიალურსა და სულიერს შორის ჰარმონიული წონასწორობისკენ მიჰყავს. ეს ხელს არ უშლის პიროვნებას, გამომდინარე მისი ინდივიდუალური თავისებურებებიდან, ჩაუღრმავდეს ცოდნას რაიმე სფეროში და უყურადღებოდ დატოვოს სხვები. მაგრამ, მაშინაც კი თუ ადამიანი ყურადღების კონცენტრირებას ცხოვრების სულიერ მხარეზე მოახდენს, ის დანარჩენისგან, საკვების მოპოვებისგან, იმ საზოგადოებისგან, რომლის წევრიც ის არის, სრულად განშორებას ვერ შეძლებს.

200. ალლაჰის შუამავალი ﷺ ცნობილ ჰადისში რწმენის (იმანის პირობები), ალლაჰის ნებისადმი მორჩილების (ისლამის პირობების) და ამ მორჩილების საუკეთესო მეთოდის (იჰსანის) შესახებ, ხსნის ამ მესამე პირობას; „იჰსანი (ანუ რაიმეში საუკეთესოს მიღწევა) — ეს არის შენი მსახურება გამჩენისადმი ისე, თითქოს, მას ხედავ. ის ხომ, მიუხედავად იმისა, რომ შენ მას ვერ ხედავ, ყოველგვარი ეჭვის გარეშე, გხედავს“. იჰსანი არის საუკეთესო მსახურება და მიჯაჭვულობა ალლაჰისადმი, რომელიც ისლამის სულიერ კულტურას შეადგენს. მაგრამ ალლაჰისადმი მსახურება მხოლოდ ღვთისმსახურება, რომელიც ადამიანს გამჩენთან აკავშირებს, არ არის, ამასთან ერთად ის არის, როგორც ამას ისლამის მსოფლმხედველობა მოითხოვს, ცხოვრების ყველა სფეროში ღვთიური კანონების დაცვა. ამიტომ სულიერების თვალსაზრისით, ყველაზე სრულყოფილი, ყველაზე კულტურული ადამიანი





არის ის, ვინც თავის საქმეებსა და ქცევებში გულმოდგინედ და განუხრელად მისდევს ღვთიურ ნებას.

201. იგივე საკითხები შეადგენს მისტიციზმის განხილვის საგანს. ისლამში მრავალი სინონიმური გაგებაა, რომელიც მნიშვნელობით ახლოსაა სიტყვასთან მისტიციზმი: იჰსანი (ნახეთ ზემოთ), ქუბრი (ალლაჰთან სიახლოვე), თარიქათი (გზა ალლაჰისკენ), სულუქი (მოძრაობა ალლაჰისკენ), თასავვუფი (სიტყვასიტყვით, „უხეში აბრეშუმის ტანსაცმლის ტარება“) ამ ტერმინებიდან უკანასკნელი ყველაზე ხშირად გამოყენებადი და უფრო მეტად გავრცელებულია.

202. ნამდვილად, ისევე როგორც სხვა კულტურის, ისლამური თასავვუფის მიმდევრებს არ უყვართ თავიანთი პრაქტიკისა და განსაკუთრებული მდგომარეობის გახსნა მათთვის, რომლებიც მურიდების (მოწაფეების) და მუთასავვუფების (სუფები, თასავვუფის მიმდევრები) წრეში არ შედიან. ეს დაკავშირებულია იმასთან, რომ მრავალი გაუთვითცნობიერებელი ადამიანი ვერ გაიგებს, რა აღძრავს მათში მიწიერ სიამოვნებებზე უარის თქმას და არ დაიჯერებენ იმ სულიერ განცდებს, რომლის ღირსნიც სუფები ხდებიან. ამიტომ ამ სიტუაციაში უკეთესია არ ჩაახედო ცოდნის ამ სფეროში. ისინი, რომლებსაც ამ პრაქტიკის ფასეულობის გაგება არ შეუძლიათ. მეორე მხრივ, იდუმალების ფარდა ჭეშმარიტებას უფრო სასურველსა და მიმზიდველს ხდის იმათთვის, რომლებიც მუდმივად მისი ძებნით არიან დაკავებულნი.

203. ყველა დროში ცხოვრობდნენ ადამიანები, რომლებსაც სხვადასხვა ხასიათი ჰქონდათ. ისლამის სიბრძნე მდგომარეობს იმაში, რომ ის ყველა იმ სულიერი სიმდიდრისგან, რომელიც მან მოიტანა, გამოჰყოფს შესასრულებლად ყველასთვის საერთო მინიმალურ ვალდებულებებს. მინიმალური ვალდებულებები





შეადგენს საფუძველს, რომელიც ეხება ადამიანის როგორც სულიერ, ასევე მატერიალურ მოთხოვნილებებს. ამაში ჩადებული სიბრძნე, უკეთესად შეიძლება ალლაჰის შუამავლის ﷺ თანამიმდევარი პირველი მუსლიმების ცხოვრებიდან გავიგოთ. ხომ ეჭვგარეშეა, რომ ისინი საუკეთესო მუსლიმები იყვნენ. როგორი განსხვავებული ხასიათები! მათ შორის ვხედავთ გამოჩენილ მეომარს და ჯარის მეთაურ ხალიდსაც, რომელსაც წმინდა შუამავალი ﷺ ხშირად „ალლაჰის ხმალს“ უწოდებდა, ორ მდიდარ ვაჭარსაც, ოსმანს და იბნ აუფს, რომელთაც კაცობრიობის სიამაყემ ﷺ სამოთხე უმახარაბლა და აბუ ზარასაც, რომელმაც ასკეტური ცხოვრების წესი ნებაყოფლობით აირჩია. აქ შეგვიძლია გავიხსენოთ მომთაბარე ბედიუნიც, რომელიც წმინდა მუჰამმედთან ﷺ მივიდა კითხვით, თუ რომელი საქმეები მიიყვანდა მას სამოთხეში. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას შემდეგი პასუხი გასცა: *„ერთი ალლაჰის რწმენა, ყოველდღიური ხუთჯერადი ნამაზი, რამაზნის თვეში მარხვა, თუ ამის შესაძლებლობა არის, ჰაჯობა და ზექათის გადახდა“*. ბედუინმა ისლამი მიიღო და წასვლის დროს წამოიძახა: „მე არც ამაზე მეტს გავაკეთებ და არც ამაზე ნაკლებს“. იმ დროს, როდესაც ის გადიოდა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ წარმოთქვა; *„თუ ვინმეს იმ ადამიანის ნახვა უნდა, რომელიც სამოთხეში მოხვდება, აი (შეხედეთ)—ის მიდის!“* უდიდესი სარდალი ხალიდიც, მდიდარი ვაჭარი ოსმანიც არასდროს უგულებელჰყოფდნენ ისლამის არც ერთ ძირითად ვალდებულებას. იგივე ეხებათ აბუ ზერასაც, სელმანსაც, აბუ დერდასაც, რომლებიც მიისწრაფვოდნენ ასკეტური ცხოვრებისკენ და მიწიერ ცხოვრებას უარყოფდნენ. თუმცა განდგომილ ცხოვრებაზე, მთელი სიცოცხლის განმავლობაში მარხვის დაჭერაზე, სხეულის სიამოვნებების მიმართ





ზიზღის გამო საკუთარის თავის დასაჭურისებაზე არცერთ მათგანს ალლაჰის შუამავლისგან ნებართვა არ მიუღია. წმინდა შუამავალი მათ დაქორწინების რეკომენდაციას აძლევდა და ამბობდა: *„შენ ვალდებულება შენი სხეულის მიმართაც გაქვს“* (იბნ ჰანბელი). ისლამის მიხედვით, ადამიანი საკუთარი სხეულის მესაკუთრე არ არის, ეს სხეული ალლაჰს ეკუთვნის,ადამიანს მხოლოდ დროებით სარგებლობაში აქვს მიცემული და მისი წამების უფლება არ აქვს.

## სუფა

204. ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს მედინას დიდ მეჩეთში, დარბაზისგან, სადაც ნამაზი სრულდებოდა, ოდნავ მოშორებით, მდებარეობდა განყოფილება, რომელსაც „სუფფა“ ეწოდებოდა. ეს იყო მოწყალების ბუდე, სადაც თავშესაფარი ჰპოვეს და წმინდა შუამავლისგან ﷺ მადლმოსილ სწავლა-აღზრდას მრავალრიცხოვანი ასჰაბი-სუფფა (თანამიმდევრები, რომლებიც ასკეტურ ცხოვრების წესს ეწეოდნენ) იღებდნენ. ისინი დღის დიდ ნაწილს თაყვანისცემასა და ზიქრს (ალლაჰის ხსენება) უთმობდნენ. სხვა ადამიანებისთვის მძიმე ტვირთი რომ არ ყოფილიყვნენ, თავიანთი მინიმალური მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად, ისინი ასევე სხვადასხვა სამუშაოს ასრულებდნენ. იყვნენ რა ალლაჰის შეცნობის გზაზე, ღამეებს ისინი დამატებით ღვთისმსახურებებში (ნაფილე და ღრმა ფიქრებში ატარებდნენ. ეს იყო თექქასა და ჰანგაჰის (დევრიშთა სამყოფელი) მსგავსი ადგილი, საითკენაც მიედინებოდნენ ასკეტები, რომლებიც მატერიალური სიკეთეზე უარს ამბობდნენ და სულიერი სრულყოფილებისკენ მიისწრაფვოდნენ. არ არის ზუსტი ცნობები იმის შესახებ, რა ღვთისმსახურებების შესრულების





რეკომენდაციას აძლევდა ალლაჰის შუამავალი ასჰაბი-სუფფას. ეს ღვთისმსახურებები ხომ თითოეული პიროვნების ხასიათისა და შესაძლებლობების შესაბამისად, განსხვავებული უნდა ყოფილიყო. მაგრამ ნუთუ ეს მნიშვნელოვანია იმის შემდეგ, როცა მიზანი ნათელია, ადამიანი საკმარისად თავისუფალია იმ გზის არჩევაში, რომელსაც ამ მიზანთან მიჰყავს. ამასთან დაკავშირებით შეგახსენებთ ალლაჰის შუამავლის სიტყვებს: *„სიბრძნე (ცოდნა) მორწმუნის საკუთრებას წარმოადგენს და სადაც უნდა დაკარგოს ის, მას ვერ იპოვის და უკან ვერ დაიბრუნებს“. (თირმიზი)*

## თასავვუფის არსი

205. თასავვუფი წარმოადგენს რწმენის ისეთი დონემდე მიღწევას, რომელზეც თაყვანისცემა საუკეთესო და ზეშთაგონებული სახით სრულდება, ცხოვრების ყველა ასპექტში ყველაზე სრულყოფილი მაგალითი ალლაჰის შუამავლის განუმეორებელი პიროვნებაა, დამოკიდებულება ალლაჰის გაჩენილებისადმი მათი გამჩენის გულისთვის სიყვარულით ივსება, ყურანისა და სუნნეთის დებულებების შესრულება ცხოვრების არსი ხდება.

208. თასავვუფს არაფერი აქვს საერთო ზებუნებრივი შესაძლებლობების შეძენასთან, შეუძლებლის განხორციელებასთან ან საიდუმლო რიტუალების გზით სხვა ადამიანის ნებისყოფაზე ზემოქმედებასთან. თასავვუფს არაფერი აქვს საერთო საკუთარი თავის ტანჯვასთან, განდეგილობასთან, ღრმა ფიქრებში ჩაძირვასთან და ამის შედეგად სხვადასხვა შეგრძნების მიღებასთან (ყველა ეს მოვლენა შესაძლოა დროდადრო თასავვუფის პრაქტიკას თან ახლდეს, მაგრამ ეს მის მიზანს არ წარმოადგენს), გარდა ამისა თასავვუფს არაფერი აქვს საერთო ალლაჰის შესახებ





სხვადასხვა დამახინჯებულ წარმოდგენასთან (პანთეიზმი და სხვა). თასავვუფს ასევე არანაირი კავშირი აქვს ზოგიერთი თაღლითის მტკიცებასთან, რომ სუფიები ისლამის კანონებზე და რელიგიის სავალდებულო დებულებებზე მაღლა დგანან.

207. ვერ ვნახულობთ რა უკეთეს განსაზღვრებას, ვამბობთ, თასავვუფი ეს არის პიროვნების საუკეთესო ცხოვრების წესი, რომელიც საკუთარ თავში ანსახიერებს თვითკონტროლს, გულწრფელობას, ალლაჰის მეთვალყურეობისა და კონტროლის ქვეშ მუდმივი ყოფნის შეგრძნებას და ყველა საქმესა და ფიქრში ყველა ძალისხმევის მიმართვა ალლაჰის სიყვარულის მოსაპოვებლად.

208. ისლამის დებულებები და აკრძალვები შეიცავს როგორც ისეთ აშკარა ბრძანებებს, როგორებიცაა ნამაზი, მარხვა, კეთილი საქმეები, გაჭირვებულთა დახმარება, სიავისგან თავის არიდება და სხვა, ასევე ადამიანის შინაგან სამყაროსთან დაკავშირებულ ვალდებულებებს, როგორებიცაა რწმენა, ალლაჰისადმი მადლიერება, გულწრფელობა, სულის აღზრდა და სხვა. თასავვუფი ეს არის პრაქტიკა, სამუშაო, რომელიც ცხოვრების ამ სულიერი მხარისკენ არის მიმართული. აშკარა ვალდებულებებიც კი მიმართულია სულის განწმენდისკენ, რომელიც მარადიული ხსნის ერთადერთ საშუალებას წარმოადგენს. ჩვეულებრივ, თასავვუფის მიმდევართა სულიერ პრაქტიკას განსაზღვრული სულიერი უნარისა და პრაქტიკის განვითარება მოაქვს. ჩვეულებრივი ადამიანის შეხედულებით, მის ზოგიერთ მოქმედებას ჯადოსნური ხასიათი აქვს. სინამდვილეში თასავვუფის მიმდევრები მსგავსი სახის ეფექტებისკენ არ მიისწრაფვიან, ამას უარყოფითადაც კი ეკიდებიან. თუ სუფების სულიერი პრაქტიკის შედეგად, ზოგიერთისთვის შესაძლებელი ხდება იდუმალისა და უჩინარის ხედვა,





ეს სულიერი ძებნის ობიექტი არ არის იმიტომ, რომ ეს ალლაჰის საიდუმლოებებია. ხოლო ამ საიდუმლოებების გახსნა გაუთვითცნობიერებლისთვის და მათ აღსაქმელად მოუმზადებლებისთვის შესაძლოა საზიანოც კი იყოს. ამიტომ თასავვუფის მიმდევრები, თუნდაც ასეთ უნარს იძენდნენ, ამით არ სარგებლობენ. თასავვუფის მიზანი მდგომარეობს სულის განუწყვეტლივ განწმენდაში ალლაჰის კმაყოფილების მისაღწევად. შეგახსენებთ, რომ ადამიანებიდან ყველაზე სრულყოფილი ის არის, ვინც სრულჰყოფს არა მარტო გარეგანს, არამედ შინაგანსაც, როგორც სუფები ამბობენ სხეულსაც და სულსაც. რაც შეეხება ცხოვრების გარეგან მხარეს, მას აწესრიგებს და მიმართავს ფიქჰი. (ისლამის სამართალი, რომელიც განსაზღვრავს ღვთისმსახურებების, რეგლამენტირებულ სახელშეკრულებო ურთიერთობების, სასჯელის და ა.შ შესრულების რიგსა და წესებს). შინაგანი სამყარო თასავვუფის საგანია. ის აშკარა მოქმედებები, რომელიც ნამაზის დროს უნდა შესრულდეს, ფიქჰის სფეროს მიეკუთვნება, ხოლო გულწრფელობა (იჰლასი) და ღვთისმოშიშობა (თაყვა) შინაგანი მდგომარეობებია და თასავვუფის სფეროს განეკუთვნება. მოვიყვანთ ყურანის ორ აიათს: ***„უეჭველად, ნეტარ არიან მორწმუნენი! ისინი, რომელნიც თავიანთ ლოცვაში მოკრძალებულნი არიან!“*** *(მუმინუნი, 23/1-2)* და ***„უეჭველად, ის სურთ თვალთმაქცებს, რომ ალლაჰი მოატყუონ, მაგრამ იგი მოატყუებს მათ. და როცა ლოცვად დგებიან, მცონარობით დგებიან, საჩვენებლად ხალხისა და არ ახსენებენ ალლაჰს, მცირედის გამოკლებით“.*** *(ნისა, 4/142.)* კარგად და ცუდად შესრულებული ნამაზის ეს აღწერა, გვაძლევს საშუალებას, დავინახოთ და გავიგოთ, თუ რა სურს ისლამს თავისი მიმდევრებისგან ცხოვრების ყველა სფეროში.





## ალლაჰის კმაყოფილება

209. ადამიანთა უმრავლესობა სუნდა, რომ ალლაჰს ისინი უყვარდეს და ბედნიერება მისცეს. მაგრამ სად არის მისადმი სიყვარული, მისადმი მორჩილება? ყურანში ნაბრძანებია: ***„ხოლო რომელთაც იწამეს, უფრო ძლიერ შეყვარებულნი არიან ალლაჰისადმი“.*** *(ბაყარა, 2/165)* სხვა ადგილზე აშკარავდება თვისება, რომელსაც ადამიანთაგან საუკეთესონი ფლობენ: ***„რომელნიც ეყვარება მას და რომელთაც ეყვარებათ იგი“*** *(მაიდა, 5/54)*

210. მატერიალური კეთილდღეობა სრულებითაც არ წარმოადგენს ალლაჰის კმაყოფილების ნიშანს. ალლაჰი ამას იმათ აძლევს, ვისი მადლიერების გამოცდაც სურს, ხოლო მათ, რომელთა მოთმინების გამოცდაც სურს, ამ კეთილდღეობას აკლებს, ან საერთოდ არ აძლევს. ორივე შემთხვევაში ადამიანისთვის საჭიროა რელიგიაში მთლიანობა შეინარჩუნოს და ალლაჰთან მიჯაჭვულობას არ დაშორდეს. მოითხოვს, ერთის მხრივ, ალლაჰის ნებაში გახსნილი საკუთარი „მე“-ს დავიწყებას, ხოლო მეორე მხრივ, მუდმივად იმის შეგრძნებას, რომ ალლაჰის თანდასწრებით იმყოფები.

211. ამ თავდავიწყებაში ანუ საკუთარი მე“-ს განადგურებაში, ანუ საკუთარი ნების ალლაჰის ნებაში გახსნაში არაფერია საერთო პანთეიზმთან. სუფისტისთვის ამ მდგომარეობის სიტყვიერ აღწერას არავითარი მნიშვნელობა არ აქვს. პირიქით, თასავვუფის მიმდევრებისთვის მხოლოდ სულიერი განცდებია მნიშვნელოვანი. ამიტომ ჭეშმარიტ სუფისტს არაფერი საქმე აქვს კამათთან. რას წარმოადგენს პანთეიზმი: ფილოსოფიას ყველა გაჩენილის ერთიანობის, იდეების ერთიანობის თუ სხვა რამის შესახებ.





212. ალბათ, საჭიროა გავიხსენოთ, რომ ცნება „ვაჰდეთი ვუჯუდი“ (გაჩენილთა ერთიანობა) ისლამში არ ნიშნავს, როგორც ალლაჰთან ადამიანის შერწყმის შედეგს. როგორც უნდა მიუახლოვდეს ადამიანი ალლაჰს, იგი ვერასდროს გადალახავს იმ მანძილსა და განსხვავებას, რომელიც მას ყველა არსებულს გამჩენთან აშორებს. ადამიანს საკუთარი „მე“-ს განადგურება შეუძლია, მაგრამ თავისი პიროვნების—ვერა. რამდენადაც მაღალ მწვერვალებს მიაღწევს ის, იმდენად შეეძლება მას ალლაჰისა და მისი შუამავლის ზნეობრიობით შემოსვა, ისე, რომ „ალლაჰი გახდება მისი მსმენელი ყური, მხედველი თვალი, დამჭერი ხელი, მოსიარულე ფეხი“ (ბუჰარი). არსებობს მისწრაფება, ადამიანის აღმასვლა ალლაჰისკენ, მაგრამ ეს არავითარ შემთხვევაში არ არის და არც იქნება ადამიანის შერწყმა ალლაჰთან. ამიტომ მუსლიმები ამ პრაქტიკისთვის ტერმინებს, რომლებიც აღნიშნავს შერწყმას, შერევას, კი არ იყენებენ, არამედ ამ სულიერ მოგზაურობას სიტყვით „მირაჯი“ აღნიშნავენ, რომელიც პიროვნების შესაძლებლობებზე დამოკიდებულებით სულიერი ამაღლების გზას ნიშნავს. ყველაზე უმაღლესი ხარისხი, რომლის წარმოდგენაც ადამიანს შეუძლია, ეს არის ხარისხი, რომელსაც წმინდა მუჰამმედმა ﷺ მიაღწია. ამიტომ მის მიერ გადატანილ გამოცდას „მირაჯი“ ეწოდება. სრულ ცნობიერებასა და სიფხიზლეში წმინდა შუამავალი, ალლაჰის ნებით, ზეცაში ამაღლდა და წილად ხვდა პატივი ალლაჰის წინაშე წარსმდგარიყო. ყურანში ნაბრძანებია, რომ იქაც კი, ადგილზე, რომელიც დროსა და სივრცის განზომილებებზე მაღლა დგას, წმინდა შუამავალსა ﷺ და ალლაჰს შორის შენარჩუნებული იყო მანძილი: ***„ამრიგად იყო ორი ისრის მანძილზე, ან უფრო ახლოს.“*** (*ნეჯმი, 53/9)* ეს მშვენიერი გამოთქმა ყურადრებას ამახ-





ვილებს მათ სიახლოვესა და ამავე დროს მათ შორის მანძილის არსებობაზე. მეორე მხრივ, უწოდებს რა ნამაზს მორწმუნის მირაჯს, ალლაჰის შუამავალი სიტყვა მირაჯს ყველა მუსლიმთან მიმართებაში იყენებს. რა თქმა უნდა, ეს თითოეული ცალკე არსებული პიროვნების შესაძლებლობების შესაბამისად, სხვადასხვა ხარისხით რეალიზდება.

213. სულიერი გზა მთელ რიგ წინააღმდეგობებზე გადის და მათი მხოლოდ მორიგეობით გადალახვით, შესაძლებელია წინ გადაადგილება. წმინდა შუამავალმა ﷺ ხომ ეს მოგზაურობა ჰირას გამოქვაბულში განმარტოებით დაიწყო. შუამავლობის მისიის პერიოდში, მექაში მისი ცხოვრება ალსავსე იყო ტანჯვითა და მისიის გულისთვის თავგანწირვით. მხოლოდ ჰიჯრის (მუსლიმთა გადასახლება მედინაში) შემდეგ, ღვთიური ბრძანებულებით მუსლიმებს ნება მიეცათ ამას ძალის დახმარებით დაპირისპირებოდნენ. ხდება ხოლმე, რომ ვიღაც, რომელიც საკუთარ თავს დერვიშად მიიჩნევს, ასეთი მხოლოდ შესახედავადაა და, პირიქით, რომელიმე მმართველი, თავისი ძალაუფლებისა და სიმდიდრის მიუხედავად, შესაძლოა, ნამდვილად ალლაჰთან დაახლოებული მისი მონა-მსახური აღმოჩნდეს, რომელმაც უარი თქვა მიწიერ კომფორტზე, არ სარგებლობს თავისი სიმდიდრით და დაკისრებული ვალდებულებების შესრულებას დიდ ძალისხმევას ახმარს.

214. საკუთარი „მე“-ს აღსაზრდელად პირველ რიგში, თავმდაბლობის განვითარებაა საჭირო. სიამაყე ალლაჰის წინაშე ერთ-ერთი ყველაზე უდიდესი ცოდვაა. გაზალის გამონათქვამის მიხედვით, სიამაყე ეს არის ადამიანის თაყვანისცემა საკუთარი თავისადმი, ამიტომ ეს წარმართობის თავისებური სახეობაა.





215. ადამიანთა ხასიათები და უნარები ძალიან განსხვავებულია ამიტომ განსხვავებულია მათი გზებიც სწორედ ამიტომ ისლამი მურშიდის (დამრიგებლის) ხელმძღვანელობას აუცილებლად მიიჩნევს. იმ ადამიანს ხომ, რომელმაც მედიცინა დამოუკიდებლად შეისწავლა, მაგრამ არ გაირა სტაჟირება გამოცდილი ექიმების ხელმძღვანელობით არავინ მისცემს უფლებას საექიმო საქმიანობით დაკავდეს. ძალიან იშვიათია შემთხვევები როდესაც ადამიანი საკუთარ შეცდომებს და ნაკლოვანებებს ხედავს. დამრიგებლის არსებობა, პირველ რიგში, აუცილებელია იმისთვის, რომ მან შეცდომებზე მიუთითოს და გამოსწორების გზები უჩვენოს. პიროვნება მუდმივად ვითარდება, წინ მიდის. დამრიგებელი მას იცავს დიდი რაოდენობით უსარგებლო გამოცდილებისგან. ძველი თაობების გამოცდილებები გამოყენებული რომ არ ყოფილიყო, ყოველი ახლად დაბადებული ცხოვრების ნულიდან შეცნობას დაიწყებდა და მისი გამოცდილება პირადი მიღწევებით იქნებოდა შემოსაზღვრული, ამიტომ არ იქნებოდა არც კულტურა, არც ცივილიზაცია. კულტურა და ცივილიზაცია ცოდნასა და უნარს ემყარება, რომელიც წინა თაობების მიერაა დაგროვილი ისეთი ავტორიტეტით და პატივისცემით, რომელიც მოსწავლისთვის მასწავლებლის დარიგებებით და მსჯელობებით სარგებლობს. ვერასდროს ისარგებლებდა მისი ამხანაგების და მისი თანასწორების დარიგებებით და მსჯელობებით. არის ბევრი რამე, რისი სწავლაც უბრალო კითხვით და მოსმენით შეუძლებელია, ამიტომ გამოცდილი მასწავლებლის ხელმძღვანელობით განხორციელებული პრაქტიკა თუ ყოველთვის აუცილებელი არ არის, მაინც მუდამ სასარგებლოა. მაგრამ სინამდვილეში ცოდნა ცოტაა, საჭიროა ამ ცოდნის მეორე ნატურად ჩვეულებად ან ხასიათის ნაწილად გადაქცევა.





216. თასავვუფის მიმდევრები რეკომენდაციას უწევენ ოთხ პრაქტიკას: ცოტა ჭამას, ცოტა ძილს, ცოტა ლაპარაკს და ადამიანთა შორის ცოტა ხნით ყოფნას. მაგრამ შეგახსენებთ, რომ ცოტას გაკეთება სრულებითაც არ ნიშნავს საერთოდ არგაკეთებას. ანუ ყველაფერში საფუძველს ზომიერება წარმოადგენს, ჭამო, რათა იცხოვრო და არა იცხოვრო, რათა ჭამო. იკვებო იმისათვის, რომ გქონდეს ძალები ღვთიური ბრძანებების შესასრულებლად-ეს თავისთავად არის ღვთისმსახურება. საკვების რაოდენობის იმ დონემდე შემცირება, როდესაც ამას ადამიანის სისუსტემდე მივყავართ, რომლის შედეგად მცირდება მისი საქმიანობის სულიერი სარგებელი, ცოდვად მიიჩნევა. იმდენი ძილი, რამდენიც საჭიროა ჯანმრთელობისთვის - ეს არის ადამიანის მოვალეობა. მაგრამ ხანგრძლივი ძილი რომელიც სიზარმაცის ჩასახვას წარმოადგენს, ხელს უშლის სულიერ განვითარებას, ცოტა ძილი არ ნიშნავს დიდი დროის დათმობას მიწიერი საზრუნავისადმი, პირიქით, ეს ნიშნავს დიდი ყურადღების გამახვილებას რელიგიურ თაყვანისცემებსა და სულიერ საქმიანობაზე. ცოტა საუბარი ნიშნავს ნაკლებ ფუჭსიტყვაობას და ენის დაცვას სალანძღავი საუბრებისგან. ადამიანი მიეჩვია სხვებისთვის მშვენიერი დარიგებების მიცემას, თუმცა ივიწყებს, რომ პირველ რიგში, მან თვითონ უნდა განახორციელოს ისინი ცხოვრებაში. ადამიანებს შორის მცირე ხნით ყოფნა არ ნიშნავს თუ სარგებელი არ აქვს მათ არ დანახვას, პირიქით ეს ნიშნავს, რომ სასარგებლო იყოს სხვებისთვის, დაეხმარო მათ იმ საქმეების შესრულებაში რომელსაც ალლაჰის კმაყოფილებისაკენ მიჰყავს. ამასთან ერთად არ უნდა დავივიწყოთ, რომ პიროვნების მოთხოვნილებები განვითარების დონესთან დამოკიდულებით იცვლება. გამოცდილ ოსტატს არ ესაჭი-





როება რჩევები, რომელსაც გამოუცდელი მოსწავლე საჭიროებს. შეხვედრები რომლებიც მიზნად ისახავს მიწიერ სიამოვნებას და გართობას ადამიანებში ცუდ მიდრეკილებებს ანვითარებს და აიძულებს უფრო მნიშვნელოვანი და სასარგებლო ვალდებულებების დავიწყებას. ამ რეკომენდაციებს ასევე შეიძლება მეხუთე რჩევაც დავამატოთ: ცოტას დახარჯვა. ცოტა დაიხარჯოს ანუ ნაკლები დაიხარჯოს კომფორტული ცხოვრებისა და პირადი კმაყოფილებისთვის. ასეთი გზით დაგროვილი სახსრები შესაძლოა დაიხარჯოს კეთილ საქმეებზე, რომლებზეც ჩვეულებრივ მფლანგველობისკენ მიდრეკილების გამო სახსრების პოვნა ძნელია. მეხუთე პრინციპს შეუძლია ასევე შეადგინოს ისლამის ეკონომიკის ხუთი მატერიალური და სულიერი პრინციპი.

## სპეციალური ღვთისმსახურება

217. ადამიანს დროის ყოველ მომენტში ალლაჰი უნდა ახსოვდეს. საჭიროა ის გულით გვახსოვდეს. მაგრამ, ძნელია ყურადღების ერთ წერტილზე მუდმივად შეჩერება. იმისათვის, რომ ცნობიერებისა და ყურადღების კონცენტრირება ალლაჰზე მოხდეს, გამოიყენება მეთოდები, რომლებზეც მითითებულია ყურანში: ***“ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაიხსენეთ ალლაჰი მრავალგზის! და ადიდეთ დილით და საღამოს!”*** *(აჰზაბი, 33\41-42)* სხვა აიათში ნაბრძანებია: ***“რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან.”*** *(ალი იმრანი, 3\191)* არსებობს ზიქრის (ალლაჰის ხსენება) ხშირად





განმეორებადი ფორმები, ისევე, როგორც ყოველდღიურად წასაკითხი ალლაჰისადმი ლოცვები, ისინი შეიძლება წარმოითქვას ხმამაღლა და ხმადაბლა. ცნობიერების კონცენტრაციისთვის თასავვუფის მიმდევრები ალლაჰის ქება-დიდების დროს მისდევენ ისეთ ქმედებებს, როგორიცაა განმარტოება, სუნთქვის შეკავება, ყურადღების კონცენტრაციაა გულის ცემაზე. ალლაჰის შუამავლის ﷺ ერთერთ თანამიმდევარს ჰქონდა თავისი განსაკუთრებული კრიალოსანი, რომელზეც 2000 მარცვალი იყო. ლოცვისა და ზიქრის შესრულების დროს, ის ამ მარცვლებს თავიდან ბოლომდე ითვლიდა.

218. სხვა რელიგიურ პრაქტიკებს შორის შეიძლება დავასახელოთ ასკეტიზმი, ვნებების სურვილების მოთოკვა და სიკვდილისა და საშინელ განკითხვის დღეზე ფიქრებში ჩაძირვა. ისლამის თვალსაზრისით, ესენი თვით მიზანს კი არ წარმოადგენს, არამედ არის მხოლოდ დროებითი და გარდამავალი საშუალებები საკუთარ თავზე ძალაუფლების დასამყარებლად და საკუთარი ვნებების დასამარცხებლად. ცხოვრებაში ადამიანისთვის ნებადართული შესაძლებელია ორ კატეგორიად დაიყოს: პირველი კატეგორია წარმოადგენს ადამიანისთვის აუცილებელს, ხოლო მეორე კატეგორია არის ფუფუნება რომელიც ამდენად აუცილებელი არ არის, მაგრამ ადამიანს კომფორტსა და კმაყოფილებას ანიჭებს. ადამიანს უფლება არ აქვს საკუთარ თავს აუცილებელი აუკრძალოს, იმიტომ, რომ ეს თვითმკვლელობა იქნებოდა. თვითმკვლელობა ისლამის მიერ აკრძალულია იმიტომ, რომ ჩვენ საკუთარ თავს კი არა, ალლაჰს ვეკუთვნით. რაც შეეხება ფუფუნებას, სანამ ის ამ სამყაროში ჩვენი ცხოვრების მიზნად არ გადაიქცევა ფუფუნება და კომფორტი ნებადართულია. იმისათვის, რომ საკუთარ ვნებებზე





ძალაუფლება დაამყაროს, ადამინი ფუფუნებას და სიხარბეს უნდა განერიდოს, ასევე შეუძლია ეს გააკეთოს რათა ჰქონდეს სახსრები და შესაძლებლობები იმისათვის, რათა იმ ადამიანებს დაეხმაროს, რომელთაც სრული მოცულობით, თუნდაც სიცოცხლისათვის აუცილებელი სახსრების პოვნა არ შეუძლიათ, მაგრამ ყველა ამ შემთხვევაში ზომიერებაზე გადაბიჯება არ შეიძლება. დიდი პოტენციის მქონე მამაკაცი რომელიც დიდ ძალისხმევას და მცდელობას ახმარს იმას, რომ თავი მრუშობისგან დაიცვას ბევრად უკეთესია იმაზე რომელიც სექსუალური სურვილებისგან გასანთავისუფლებლად ოპერაციას იკეთებს. ის, ვისაც ბოროტების ჩასადენად ძალა არ აქვს, მდგომარეობით იმაზე დაბლა დგას, ვისაც აქვს რა ძალა და შესაძლებლობა ბოროტების ჩასადენად და მხოლოდ ალლაჰის წინაშე შიშის გამო ნებაყოფლობით თავს იკავებს ამისგან.

219. ასკეტურო ცხოვრების წესი, ზოგიერთ სიამოვნებაზე ნებაყოფლობით უარის თქმა და სულიერი პრაქტიკა ადამიანში განსაზღვრულ უნარებს ანვითარებს, მაგრამ როგორი ჯადოსნურიც არ უნდა იყოს ისინი, ამ უნარების ქონა არცერთ შემთხვევაში არ წარმოადგენს სულიერი გზის მიზანს. ალლაჰისკენ მიმავალს მიზნად აქვს გამჩენის გზაზე საქმეების და ქმედებების შესრულება და არა იმ შეგრძნებების მიღება, რომლებიც მათ თან სდევს. ურწმუნო ადამიანმაც კი შეიძლება მიაღწიოს ზოგიერთ იმ შესაძლებლობას, რომელსაც რომელიმე ევლია (ალლაჰთან დაახლოებული მონა-მსახური) ფლობს, მაგრამ ეს მას მარადიულ სამყოფელში ხსნამდე ვერ მიიყვანს. სუფები თავიანთი მიზნისკენ ისე მიდიან, რომ არ ინტერესდებიან ამ გზაზე ზეშესაძლებლობების სახით შეძენილი თანამდევი შედეგებით.





220. დერვიშის, სუფის გზა იწყება ჩადენილი ცოდვების მონანიებით, რამდენადაც ეს შესაძლებელია, იმ სიავის გამოსწორებით, რომელიც სხვა ადამიანს მიაყენეს. ალლაჰთან მიმართებაში ჩადენილი ცოდვების და შეცდომების მიტევება მხოლოდ ალლაჰს შეუძლია, ამის საწინააღმდეგოდ, ბოროტებისთვის, რომელიც ჩადენილია სხვა ადამიანებთან მიმართებაში, ჩადენილი პატიების მიღება მხოლოდ ამ ადამიანებისგან არის შესაძლებელი. მხოლოდ შესრულებული ღვთისმსახურებით ადმიანს გამჩენის მონამსახურების უფლებების დარღვევისთვის პასუხის გაცემისგან საკუთარი თავის ხსნა არ შეუძლია. აუცილებელია პატიების მიღება მისგან, ვისაც წყენა მიადგა. მხოლოდ ამის შემდეგ შეუძლია ადამიანს გაეშუროს იმ გზით, რომელსაც ის გამჩენთან მიჰყავს. ალლაჰის გზით სიარული არავის მონოპოლიას არ წარმოადგენს. ეს გზა გახსნილია თითეულისთვის და მასზე სიარული ამავე დროს თითოეულის ვალდებულებას წარმოადგენს. არსებობს ამ გზაზე ორი მამოძრავებელი ძალა: სრული მორჩილება ალლაჰისადმი და მისი გამუდმებით ხსენება. მორჩილება ადვილია როდესაც არის იმის გაგება თუ რა უნდა გაკეთდეს და იმის შემეცნება, რაში მდგომარეობს ალლაჰის ნება. გამჩენმა შუამავლების საშუალებით ადამიანებს თავისი ნება აცნობა და ბრძანებები მისცა.

221. ალლაჰმა ადამიანებთან მრავალი შუამავალი გააგზავნა. თუ მათი სწავლებების დეტალებში განსხვავებები არსებობს, ეს არაფრით ნიშნავს იმას, რომ ჩვენი გამჩენი თავის აზრს ცვლიდა. ეს ასე არ არის, სიბრძნის, ცოდნის და წყალობის ჭეშმარიტი მფლობელი ალლაჰი ასეთნაირად ადამიანთა საზოგადოების განვითარების დონის შესაბამისად ბრძანებს. მთავარია ის, რომ ყველა შუამავლის სწავლებებში არ არის გან-





სხვავება იმ საკითხებში, რომლებიც გამჩენსა და ადამიანებს შორის ურთიერთობას ეხება, რაზეც ყურანი განსაკუთრებით მიუთითებს. გამჩენისადმი მორჩილი ადამიანის ვალდებულებას მის ახალ კანონზე მიყოლა წარმოადგენს. იბრაჰიმისებრი სწავლების დატოვება და ალლაჰის იმ ბრძანებებისადმი დამორჩილება, რომელიც მუსა შუამავალმა მოიტანა, არცერთ შემთხვევაში არ წარმოადგენს იბრაჰიმის სწავლების ღალატს. მუსამ ხომ თავის დროზე ადამიანებამდე იგივე კანონმდებლის უკანასკნელი ბრძანებები მიიტანა. მუსას სწავლების იგნორირება და იბრაჰიმის სწავლებაზე მიყოლის გაგრძელება ალლაჰის ნებისადმი ღიად დაუმორჩილებლობა იქნებოდა, ადამიანები ასეთნაირად ვალდებულნი იყვნენ შეესრულებინათ რიგის მიხედვით ის ბრძანებები რომლებიც შუამავლებს ერთმანეთის მიყოლებით მოსდიოდათ. მათ შორის უკანასკნელია წმინდა მუჰამმედი ﷺ ამტომ მუსლიმი, გრძნობს რა ღრმა პატივისცემას და სიყვარულს წინა შუამავლების მიმართ, ემორჩილებიან მხოლოდ ღვთიური ნების უკანასკნელ ბრძანებებს. მუსლიმი თორას, ფსალტირს და ევალგენეს როგორც უზენაესი ალლაჰის წიგნებს პატივს ცემს, მაგრამ ხელმძღვანელობს გამჩენის ყველაზე ბოლო და ყველაზე ახალი სიტყვით—წმინდა ყურანით.

## დასკვნა

222. რადგანაც ადამიანი სხეულისა და სულისგან, გარეგანისა და შინაგანისგან შედგება, ჰარმონიული განვითარება მოითხოვს რომ ადამიანმა ყურადღება საკუთარი პიროვნების ორივე მხარეს მიაღწიოს. თასავვფი ანუ ისლამის სულიერი განათლება ადამიანს მიმართავს საკუთარი მეს დამორჩილებისკენ





და ალლაჰთან ყოფნის შეგრძნების განვითარებისკენ, ღვთიურ ნებაში გაუჩინარება სრულებითაც არ ნიშნავს უმოქმედობას. ყურანის ბევრი აიათი მოუწოდებს ადამიანს იყოს ქმედითი და შეასრულოს კეთილი საქმეები ალლაჰის კმაყოფილების მისაღწევად. საკუთარი მოთხოვნილებების დაკმაყოფილებაზე უარის თქმა, ღვთიური ნების ჩარჩოებში მოღვაწეობა ადამიანს უმოქმედობისკენ არ მიმართავს. რა თქმა უნდა არაფერი სრულდება ალლაჰის ნების გარეშე, მაგრამ ადამიანმა, არ იცის რა მისგან დაფარული ღვთიური ნება ყოველთვის უნდა მოახმაროს ძალისხმევა იმ მიზნების მიღწევას, რომელიც ღვთიურ ბრძანებულებებს შეესაბამება. ანიმიური ბედისწერის ეს მცნება გამოხატულია ყურანის აიათებში ***„არ გწევით სიავე სიავეთაგან არც დედამიწაზე და არც თქვენს სულებს, რომ არა იყოს წინგში, (დაწერილი) ვიდრეღა მას მოვახდენდეთ. უეჭველად, ეს იოლია ალლაჰისთვის! რათა არ იდარდოთ იმაზე, რაშიც ხელმოცარული დარჩით და არ იხაროთ იმით, რაც მოგმადლათ, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები."*** *(ჰადიდი, 57\22-23)* ადამიანმა ყოველთვის უნდა იფიქროს ალლაჰის სიდიადეზე და შეიგნოს სკუთარი სისუსტე ამ სიდიადის წინაშე ისე, როგორც ეს იმქვეყნად აღდგომის დღეს იქნება, როდესაც გამჩენი მოჰკითხავს ცალ-ცალკე ყველას მათ მიერ შესრულებული საქმეებისთვის. ***"ხოლო რომელთაც იღვაწეს ჩვენთვის, უთუოდ, წარმატებულს ვჰქმნით ჩვენს გზაზე. უეჭველად, ალლაჰი კეთილისმქმნელებთან ერთადაა!"*** *(ანქებუთი,29\69).*







# ისლამის ზნეობა

223. ყველა ადამიანი შესაძლებელია სამ ჯგუფად დავყოთ:

ა) ისინი, რომელთა შინაგანი არსი მათ სიკეთის კეთებას და გულმოწყალების გამოვლენას უბრძანებს, რომლებიც საკუთარ თავს ცოდვის ჩადენისგან იცავენ და თავიანთი ბუნებით კეთილები არიან.

ბ) ისინი, რომლებიც ბუნებით ავები არიან და ამის გამოსწორება არაფრით შეიძლება.

გ) ისინი, რომლებიც ამ ჯგუფებს შორის შუალედურ ადგილებს იკავებენ, ეს ადამიანები თუ კონტროლის და დასჯის შიშის ქვეშ იმყოფებიან დადგენილ წესებს იცავენ.

224. მაგრამ თუ მათზე ასეთი კონტროლი არ არსებობს მაშინ შეუძლიათ სხვათა უფლებები უგულებელყონ და ისინი შეავიწროვონ არ არის აუცილებელი ვისაუბროთ, რომ მესამე ჯგუფი კაცობრიობის უმრავლესობას შეადგენს ხოლო პირველი ორი ჯგუფი მცირერიცხოვანია, პირველი ჯგუფი (ადამიანებიანგელოზები) არ საჭიროებს რაიმე კონტროლს ან მართვას. რაც შეეხება მეორე ჯგუფს (ადამიანებიეშმაკები) საჭიროა მივმართოთ ყველა საშვალებას და ზომას იმისათვის, რათა წინააღმდეგობა გავუწიოთ მათ მიერ ჩადენილ ბოროტებას. მაგრამ განსაკუთრებულ ყურადღებას ადამიანთა მესამე ჯგუფი (ადამიანები ადამიანური სისუსტეებით) საჭიროებს.

225. ადამიანები, რომლებიც მესამე ჯგუფს განეკუთნებიან, ადამიანებს ზოგიერთ ასპექტში ცხოველებთან აქვთ მსგავსება სანამ მათზე ვინმე ზეგავლენას არ მოახდენს და სანამ ისინი სხვებისგან ბოროტებას არ უფრთხიან, მშვიდნი და კმაყოფილნი





არიან იმით, რაც აქვთ. ეს დაკავშირებულია იმასთან, რომ ადამიანის სულში არსებობს ორი ძალა: თაყვა (ღვთის მოშიშობა) და ფუჯური (მიდრეკილება ცოდვისკენ). მაგალითად მამები ცდილობენ მოთოკონ თავიანთი შვილები. ქალაქების, სახელმწიფოების და ადამიანთა სხვა ჯგუფების ხელმძღვანელები ცდილობენ დაავალონ თავიანთ ხალხს იმით დაკმაყოფილება, რაც მათ კანონის მიხედვით შეიძინეს და არ მიიტაცონ ძალით ის რაც სხვებს ეკუთვნით. არსობრივად საზოგადოებას არ აქვს სხვა მიზანი თუ არა აკონტროლოს ადამიანური მიდრეკილება ბოროტებისადმი და გამოასწოროს ადრე ჩადენილი ბოროტების შედეგები. ადამიანებს არასდროს ჰქონდათ განვითარების ერთნაირი დონე, მაშინაც კი, როდესაც ისინი ერთ ხალხს მიეკუთვნებოდნენ. კეთილშობილი სულები მიდრეკილნი არიან თავგანწირვისკენ, სიკეთის კეთებისკენ, გონიერნი მიდრეკილნი არიან წინასწარ დაინახონ მოვლენათა განვითარება და თუ ისინი ამდენად მიდრეკილნი არ არიან ბოროტების ჩადენას უფრთხიან, რათა საშიშროება არ შეუქმნან იმას, რაც გააჩნიათ. მაგრამ ადამიანთა უმრავლესობა არამარტო შორსაა სიკეთის კეთებისგან არამედ თუ მათ თავისი მსხვერპლისგან საპასუხო რეაქციის არ ეშინიათ, მაშინ არაფერ სასირცხვილოს ხედავენ იმაში, რომ სხვებისთვის ზიანის მიყენებისა და სხვათა შევიწროების ხარჯზე გამდიდრდნენ. რაც შეეხებათ შეზღუდულ ადამიანებს, მათ მსგავსი საშიშროება ვერ აჩერებთ და სანამ მათ საზოგადოება თავისუფლების ან თვით სიცოცხლის აღკვეთით არ დასჯის, ისინი დანაშაულის ჩადენას არ შეწყვეტენ. რელიგიური და ფილოსოფიური სისტემების ყველა კანონი მიმართულია ადამიანის აღზრდისკენ, მათი დარწმუნებისკენ, რათა სწორად მოიქცნენ.





## ისლამის განსხვავეებული თავისებურება

227. ისლამი—ეს არის ცხოვრების წესი იმიტომ, რომ ის არა მარტო რწმენის საფუძვლებს განსაზღვრავს, არამედ, ამავე დროს, საზოგადოებაში ქცევის წესებს ადგენს, ასევე აკონტროლებს თავისი კანონების გამოყენებასა და შესრულებას. როგორც ცნობილია, ისლამი ამ სამყაროში სიცოცხლეს განიხილავს, როგორც მარადიული ცხოვრების წინა ეტაპს, ხოლო სხეულის არსებობა სულის გარეშე შეუძლებელია. ისლამი ადამიანს მარადიული სიცოცხლის რწმენას აძლევს, რელიგიის მთავარი მიზანი ყურანში ასეა გამოხატული: ***„სიკეთე ამ სამყაროში და მომავალში“*** *(ბაყარა, 2/221)* ამიტომ ისლამი არ კმაყოფილდება სიკეთის კეთებითა და ბოროტების გაკიცხვით, ის ითვალისწინებს მატერიალურ და სულიერ წახალისებას და დასჯას მათი ჩადენისთვის. რაც შეეხება აკრძალვებს, ისლამი ადამიანთა ცნობიერებაში ნერგავს შიშს ალლაჰის წინაშე, განკითხვის დღისა და ჯოჯოხეთის ცეცხლის წინაშე, მაგრამ, არ იზღუდება რა მხოლოდ ამით, იმისათვის, რომ წინ აღუდგეს ადამიანის მიერ ბოროტების ჩადენას და სხვისი უფლებების დარღვევას, ის დასჯას ამ მატერიალურ სამყაროშიც ითვალისწინებს. სწორედ ამიტომ მორწმუნე ასრულებს ნამაზს და იჭერს მარხვას, თუმცა მას ამის გაკეთებას არავინ აიძულებს. სწორედ ამიტომ, მორწმუნე ზექათს სრული მოცულობით იხდის, მაშინაც კი, როდესაც არავინ იცის, თუ რამდენი უნდა გადაიხადოს მან.





## ზნეობრიობის საფუძველი

228. ხშირად ხდება, რომ გარეგნულად მსგავსი ქმედებებით, მიზეზებზე და გარემოებებზე დამოკიდებულებით, იძენენ სრულიად განსხვავებულ ფასსა და შეფასებას. მაგალითად, ყველა ქვემოთ ჩამოთვლილი კლასიფიცირდება, როგორც სიკვდილი და მკვლელობა; მკვლელობა ჩადენილი დამნაშავის მიერ: მკვლელობა ჩადენილი მონადირის მიერ, როდესაც ნადავლს დაეწევა; მკვლელობა ჩადენილი ფსიქიკურად დაავადებულის ან ბავშვის მიერ; მკვლელობა თავდაცვის შედეგად; მკვლელობა სასამართლოს განაჩენის მიხედვით, ჯალათის მიერ ჩადენილი: სამშობლოს დამცველი ჯარისკაცის მიერ ჩადენილი მკვლელობა. ამ მკვლელობათაგან ზოგიერთი მკაცრი სასჯელის ღირსია, ზოგიერთი კი—მსუბუქის. ზოგიერთს პატიობენ, ზოგიერთ მათგანს კი ისე ეკიდებიან, როგორც ნორმალურ მოვლენას, რომელიც არც ჯილდოს იმსახურებს და არც გაკიცხვას. ადამიანის მთელი ცხოვრება შედგება ქმედებებისგან, რომელთა შეფასება ცუდად და კარგად შედარებითია. ამიტომ წმინდა მუჰამმედი ﷺ ხშირად იმეორებდა: *„ქმედებები მხოლოდ განზრახვის მიხედვით ფასდება“.*

229. ისლამი არის რელიგია, რომელიც კაცობრიობას ღვთიურ ზეშთაგონებებში შუამავლების დახმარებით მიეცა. ისლამის კანონი და ზნეობრიობა ისევე, როგორც რწმენა, დაფუძნებულია ღვთიურ ბრძანებებზე. ზნეობრიობის საკითხებში ადამიანის გონებას შეუძლია იმავე დასკვნამდე მივიდეს, რომელიც ღვთიურ კანონებშია მოცემული, მაგრამ ისლამში ყველაზე მთავარი ზეშთაგონებებში მოცემული ღვთიური კანონია, და არა რომელიმე ფილოსოფოსის, სამართალმცოდნის ან ეთიკის სპეციალისტის გონების დას-





კვნა. ბუნებრივია, რომ განსხვავებულ პიროვნებებს შეუძლიათ მივიდნენ სხვადასხვა, ზოგჯერ ერთმანეთისგან დიამეტრალურად განსხვავებულ დასკვნამდე ამა თუ იმ საკითხებში.

230. ადამიანთა ყველა ქმედება შეიძლება დაიყოს, პირველ რიგში, კარგად და ცუდად, და იმად, რომელთა ჩადენა შეიძლება და ქმედებები, რომელთა ჩადენა აკრძალულია. აკრძალული ქმედებები ასევე, შესაძლოა, ორ ჯგუფად დაიყოს. ნაბიჯები, რომელთა გამოც სასჯელი გათვალისწინებულია როგორც მიწიერ ცხოვრებაში, ასევევ იმ ქვეყანაზე, და ქმედებები, რომელთა გამოც ადამიანი მხოლოდ იმ ქვეყანაზე დაისჯება.

231. წმინდა შუამავალი ﷺ ჰადისში, რომელიც გადმოცემულია იადის მიერ შიფაში, ვკითხულობთ: „ერთხელ ალიმ ალლაჰის შუამავალს მისი მდგომარეობის შესახებ ჰკითხა და შემდეგი პასუხი მიიღო: *„გაგება—ჩემი კაპიტალია, ჭკუა (ან გონება)—ეს ჩემი რელიგიის საფუძველია, სიყვარული—ჩემი საყრდენია, სურვილი—გადაადგილების საშუალება, ალლაჰის ხსენება—ჩემი მეგზური, საიმედოობა—ჩემი სიმდიდრე, გაჭირვება და სიმწარე—ჩემი მეგობრები, ცოდნა—ჩემი იარაღი, მოთმინება—ჩემი ჩაცმულობა, დაკმაყოფილება—ჩემი ნადავლი, თავმდაბლობა—ჩემი სიამაყე, კმაყოფილებისგან განშორება—ჩემი ხელობა, სამართლიანობა—ჩემი მიზანი, მორჩილება—ჩემი დიდება, ბრძოლა—ჩემი ცხოვრების წესი, ნამაზი—ჩემი თვალის ჩინი“.*

232. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ასევე თქვა: *„სიბრძნის დასაწყისი ალლაჰის შიში, ღვთისმოშიშობაა“.* ისლამის ზნეობრიობა იწყება, ალლაჰის გარდა, ვინმესადმი თაყვანისცემაზე უარის თქმით (საკუთარი





თავისადმი, ჩვენივე ხელითვე შექმნილი კერპებისად-მი, ხატებისადმი და ა.შ.).

233. ისლამმა უარყო უთანასწორობის ყველა სახე, დაფუძნებული კანის ფერის, სოციალური სტა-ტუსის და ა.შ. განსხვავებაზე და აღიარა ერთი ადა-მიანის უპირატესობა სხვებთან შედარებით, მხოლოდ ზნეობრიობაში (და განახორციელა ეს, რისი მიღწევაც მანამდე ვერც ერთმა რელიგიამ და ფილოსოფიურმა სისტემამ ვერ შეძლო) ყურანში ნაბრძანებია; ***„ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდე-დრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმა-ნეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად. უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!“.*** *(ჰუჯურათი, 49/13)*

234. ყურანის მშვენიერი აიათი შეიცავს მუსლი-მთა უმმეთის მიმართ ბრძანებებს:

***„და დაგიდგინა შენმა ღმერთმა, რომ არ ეთა-ყვანოთ არავის, გარდა მისი და კეთილად მოექცეთ მშობლებს. თუ მშობელთაგან ერთ-ერთი ან ორივე მიაღწევს სიბერემდე, არ უთხრა: „უჰ!“ და არ გაუწყრე მათ და ლამაზი სიტყვა უთხარი!***

***და ისინი მფარველობის ქვეშ აიყვანე ლმობიე-რებითა და თავმდაბლობით და თქვი: ღმერთო ჩემო! პატარაობისას როგორც გამზარდეს, ისე შეიწყალე ესენი!***

***თქვენმა ღმერთმა ყველაზე უკეთ იცის, რა გიზით თქვენ სულში. თუკი იქნებით კეთილისმქმნელნი, მა-შინ, უეჭველად, შემნდობია იგი მომნანიეთა!***

***და მიეცი მისი კუთვნილი ნათესავს, ღატაკსა და მგზავრს! მაგრამ გადაჭარბებულად არ გაფლანგო!***

***უეჭველად, მფლანგველები ეშმაკის ძმები არიან,***





*ხოლო ეშმაკი უმადურია თავისი ღმერთის წინაშე.*

*და თუ სახის შექცევა მოგიწევს მათგან, მაშინ, შენი ღმერთიდან წყალობის მოლოდინის იმედით, ტკბილი სიტყვა მაინც უთხარი!*

*და ნუ იქნები ხელმომჭირნე და ნურც გაშლი მას ბოლომდე, თორემ იმედგაცრუებული, გაღატაკებული დარჩები!*

*უეჭველად, ღმერთი შენი უმრავლებს და უმცირებს სარჩოს, ინებებს ვისაც. უეჭველად, იგი ყველაფრისმცოდნე, ყველაფრისდამნახველია თავის მსახურთა!*

*და არ მოჰკლათ შვილნი თქვენი სიღარიბის შიშით! მათაც ჩვენ ვაძლევთ სარჩოს და თქვენაც. უეჭველად, მათი მოკვლა მძიმე ცოდვაა!*

*და არ მიუახლოვდეთ მრუშობას! უეჭველად, იგი ზნედაცემულობა და ცუდი გ ზაა.*

*და არ მოჰკლათ სული, რომელიც ალლაჰმა აკრძალა, გარდა სამართლიანობის აღდგენისთვის. და ვინც მოკლული იქნა უსამართლოდ, მაშინ მის ახლობელს დავუდგინეთ უფლება, მაგრამ არ გადავიდეს ზღვარს შურისგებისას. უეჭველად, იგი შეწევნილი იქნება!*

*და არ მიეკაროთ ობლის ქონებას, გარდა სიკეთით, სანამ არ გახდება სრულწლოვანი. და აღასრულეთ აღთქმა. უეჭველად, აღთქმა პასუხისმგებლობაა!*

*როცა რამეს წყავთ, სრულქმენით საწყაო და აწონეთ ჭეშმარიტად და სამართლიანად. აი, ეს უფრო უკეთესი და უფრო მშვენიერია შედეგის მხრივ!*

*არ მისდიო იმას, რისი ცოდნაც არ მოგეპოვება შენ. უეჭველად, ყურის, თვალის და გულისგან, ყველასგან პასუხი მოეკითხება!*

*და არ იარო ქვეყანაზე ამაყად, უეჭველად, შენ ვერ გახვრეტ დედამიწას და ვერ აწვდები მთებს სიმაღლით!*





***ყოველივე ეს შენი ღმერთის წინაშე უკეთურია, საძულველია!***

***აი ეს, რაც ზეშთაგაგონა შენ, ღმერთმა შენმა სიბრძნიდან. და არ დაიდგინო ალლაჰის ერთად სხვა ღვთაება, რამეთუ ჩაგდებულ იქნები ჯოჯოხეთში განკიცხული და გაძევებული! “.*** *(ისრა, 23-39)*

ეს ბრძანებები, რომლებიც უფრო ყოვლისმომცველი და ღრმაა, ვიდრე ისინი, რომლებიც მუსას (თორა, ამოსვლა, ნაწილი 20) მიეცა და წმინდა შუამავალს ﷺ მირაჯის დროს ებოძა.

235. აქ შეუძლებელია ყურანის ყველა დარიგების მოყვანა, ვინაიდან ეს დიდ ადგილს დაიკავებდა, მაგრამ ჩვენ მათგან მხოლოდ იმათ შეგახსენებთ, რომელიც ჩვეულებრივი ადამიანის სოციალურ ცხოვრებას ეხება.

***„ თაყვანი ეცით ალლაჰს და არავინ გაუხადოთ თანაზიარი მას. და კარგად მოეპყარით მშობლებს, ახლობლებს, ობლებს, ღატაკებს, მეზობლებს, ნათესავებსა და უცხოებს, თანამოძმეებს, მოგზაურებს და მათ, რომელნიც თქვენმა მარჯვენამ მოიპოვა. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს, ვინც არიან ქედმაღალნი, მედიდურნი, რომელნიც ძუნწობენ და ხალხსაც ძუნწობისკენ მოუწოდებენ; და მალავენ იმას, რაც ალლაჰმა უბოძა მათ თავისი წყალობისგან! ჩვენ მოვამზადეთ ურწმუნოთათვის დამამცირებელი სასჯელი!***

***38*** (ალლაჰს არ უყვარს) ***ისინი, რომელნიც ხარჯავენ თავიანთ ქონებას*** (მოწყალების სახით) ***ხალხის დასანახად და არ სწამთ ალლაჰი, არცა განკითხვის დღე; და ვისი ახლო მეგობარიც ეშმაკია, მათთვის ის რა ცუდი მეგობარია!...“*** *(ნისა, 4/36-38)*

236. სხვა აიათებში ჩამოთვლილია მუსლიმთა საზოგადოების განმასხვავებელი თავისებურებები:

***„რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან. მაშ, გამოასწო-***





*რეთ თქვენს ძმებს შორის არსებული და გეშინოდეთ ალლაჰისა, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ!*

*ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაე, ერთმა ხალხმა არ დასცინოს მეორე ხალხს, იქნებ ისინი* (რომლებსაც დასცინიან) *უკეთესნი არიან მათზე. და არც ქალებმა სხვა ქალებს, ეგებ ისინი* (რომლებსაც დასცინიან) *უკეთესნი არიან მათზე. და არ მოსცხოთ ჩირქი ერთმანეთს და არ მოუხმოთ ერთმანეთს შეურაცხმყოფელი მეტსახელებით. რწმენის მიღების შემდგომ რაოდენ ცუდი თვისებაა სისაძაგელე. ხოლო ვინც არ მოინანიებს, სწორედ, რომ ეგენი არიან უსამართლონი.*

*ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავსებით მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა. და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები და არ გაკილოს ზურგსუკან თქვენგან ზოგმა სხვები. განა სურს თქვენგან რომელიმეს, რომ მიირთვას ხორცი თავისი მკვდარი ძმისა? რა თქმა უნდა ვერ აიტანთ მას. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის! უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია."* *(ჰუჯურათი, 49/10-12)*

## შეცდომა და მისი გამოსწორება

237. იმ ზნეობრივი ნორმების უარყოფა, რომლებზეც ამ აიათებშია საუბარი, არავის შეუძლია, მაგრამ ადამიანი სუსტია იმიტომ, რომ მასში არის მიდრეკილება როგორც კარგის, ასევე ცუდისკენ. ადამიანში დაბადებიდან ჩადებული სისუსტეები, მასში წყენას აღვიძებს, ცოდვების ჩადენისკენ, უსამართლობისკენ, იმათთვის წყენის მიყენებისკენ უბიძგებს, რომელთაც თავიანთი სისუსტის გამო შეწინააღმდეგება არ შეუძლიათ. პირიქით, გულის კეთილშობილება შემდგომში მასში წუხილს და მონანიებას აღვიძებს. ხასიათზე და შესაძლებლობებზე დამოკიდებულებით





ადამიანი ცდილობს ჩადენილი უსამართლობა გამოასწოროს.

238. ისლამი შეცდომებს ორ დიდ კლასად ყოფს: ალლაჰის უფლებების დარღვევასთან დაკავშირებულს (ურწმუნოება, ნამაზის შეუსრულებლობა და ა.შ.) და ღვთის მონა-მსახურების უფლებების დარღვევასთან დაკავშირებულს. მათი ბუნებიდან გამომდინარე, ალლაჰი არ პატიობს მონა-მსახურების უფლებების დარღვევასთან დაკავშირებულ ცოდვებს, მათი მიტევება მხოლოდ მას შეუძლია, ვინც განაწყენებული, შევიწროებული დარჩა, ანუ რომლის მიმართაც ეს დანაშაული იქნა ჩადენილი. ამასთან ერთად, სხვისთვის წყენინების მიყენების დროს, იქნება ეს ადამიანი, ცხოველი თუ სხვა ცოცხალი არსება, დამნაშავე ორმაგ ცოდვას სჩადის: არა მხოლოდ მის მიმართ, ვისაც წყენინება მიადგა, არამედ ალლაჰის მიმართაც.

239. არსებობს უამრავი საშუალება სხვა ადამიანის წინაშე დანაშაულის გამოსასწორებლად: ზოგიერთ შემთხვევაში საკმარისია პატიების თხოვნა, ზოგჯერ საჭიროა ზარალის ანაზღაურება, თუ იგივეს დაბრუნება შეუძლებელია, სხვა რამით გადახდა და ა.შ.

240. იყო შემწყნარებელი სხვების მიმართ და მიუტევო მათ—ეს კეთილშობილური საქციელია, რომელსაც ისლამი დიდად მიესალმება. მაგალითად, ყურანში ნაბრძანებია: ***„ესწრაფეთ მიტევებისკენ თქვენი ღმერთისგან და სამოთხეს, რომლის სივრცე ცანი და დედამიწაა, რომელიც გამზადებულია ღვთისმოშიშთათვის, რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი!***

***ხოლო ისინი, რომელთაც ჩაიდინეს სიავე ან ავნეს საკუთარ თავს, გაიხსენონ ალლაჰი და მაშინვე შეს-***





***თხოვონ პატიება (ჩადენილი) ცოდვებისათვის, და ვისღა ძალუძს მიუტევოს ცოდვები, თუ არა ალლაჰისა. და თუ შეგნებულად არ დაიჟინებენ იმას, რასაც ჩადიოდნენ“.*** *(ალი იმრანი, 3/133-1340*

241. მიტევება მისასალმებელი და წახალისებული საქციელია, თუმცა (ჩვეულებრივი ადამიანის საჭიროებებისა და გრძნობების მხედველობაში მიღებით) დასჯისა და ზარალის ანაზრაურების მოთხოვნა ნებადართულია. ასე შეიძლება ამ და ყურანის სხვა მსგავსი აიათების გაგება: ***„ სიავის საზღაური მისი ტოლფასი სიავეა. მაგრამ ვინც მიუტევებს და მშვიდობას დაამყარებს, მაშინ გასამრჯელო მისი ალლაჰთანაა. უეჭველად, მას არ უყვარს უსამართლონი“.*** *(შურა 42/40).*

242. ალლაჰის გულმოწყალება და მიმტევებლობა ყველა გაჩენილის გულმოწყალებასა და მიმტევებლობას აღემატება. ალლაჰი ყველაზე მშვენიერი სახელების პატრონია, რომელთა შორისაც არის არ-რაჰმანი (გულმოწყალე უგულმოწყალესთა შორის) ათ-თავაბი (მონანიების ერთადერთი მიმღები), ალ-აფუვი (პატიების მოყვარული), ალ-გაფური (ცოდვების დამფარავი). ის, ვინც ცოდვის ჩადენისთანავე, მაშინვე მოინანიებს და მიტევებას უზენაეს ალლაჰს შეევედრება, ალლაჰთან ყველაზე უდიდეს ლმობიერებას იპოვის. მომდევნო ორი აიათი გვიხსნის ისლამის გაგებას ღვთიურ გულმოწყალებასთან და მიმტევებლობასთან დაკავშირებით: ***„უეჭველად, არ მიუტევებს ალლაჰი მისთვის თანაზიარის გაჩენას, და მიუტევებს სხვა ყველაფერს, ინებებს ვისაც. და ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუჩენს, დიახაც, რომ დიდი გადაცდომით გადავიდა იგი გზას!“*** *(ნისა, 4/116)*

***„თქვი ﷺ: ჰეი, მსახურნი ჩემო, რომელთაც ზღვარს გახვედით საკუთარი თავის საზიანოდ! არ მოიწყვიტოთ იმედი ალლაჰის წყალობისგან. უეჭველად,***





***ალლაჰი მიუტევებს ცოდვებს სრულად, რამეთუ იგია შემნდობი, მწყალობელი“.*** *(ზუმერი, 39/53)*

სარწმუნოების უარყოფისა და ალლაჰისთვის პატიების თხოვნით, მისკენ სწრაფვის შემთხვევაში, შესაძლებელია მისგან ნებისმიერი მოწყალების იმედის ქონა. გულწრფელი მონანიება ღვთიური წყალობისკენ და მიტევებისკენ გზას ხსნის. იმისათვის, რომ ღვთიური მიტევება მიიღო, ისლამში აუცილებელი არ არის, ვინმეს შუამავლობა ან რაიმე რიტუალებისათვის მიმართვა. ამისათვის საჭიროა, მხოლოდ ალლაჰისთვის უშუალოდ მიმართვა, გულწრფელად შევთხოვოთ მას, რომლისთვისაც ყველაფერი ცნობილია და რომლისგანაც არაფერი დაიმალება, ჩვენი მონანიებისა და მწუხარების მიღება. როგორც წმინდა შუამავალი ﷺ ამბობს *„ალლაჰის სიყვარული თავისი გაჩენილების მიმართ, გაცილებით დიდია ვიდრე დედის სიყვარული შვილების მიმართ“.* სხვა ჰადისში ნათქვამია: *„ალლაჰმა თავისი გულმოწყალება 100 ნაწილად გაჰყო, მათგან 99 ნაწილი თვითონ დაიტოვა და მხოლოდ ერთი ნაწილი გაანაწილა დედამიწაზე. გულმოწყალების ამ ნაწილაკის მეშვეობით, მისი გაჩენილები ერთმანეთის მიმართ გულმოწყალებას იჩენენ“.* წმინდა ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ გამჩენის სიტყვებს გვამცნობნს: *„თუ ვინმე ერთი ნაბიჯით მომიახლოვდება, მე მას საჟენით მივუახლოვდები. ვინც საჟენით მომიახლოვდება, მას არშინით მივუახლოვდები, ვინც ჩემსკენ ნაბიჯით წამოვა, მე მისკენ სირბილით გავეშურები.“ უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს:* ***„უეჭველად კეთილი საქმეები აღმოფხვრის ცუდ საქმეებს“.*** მაგრამ ეს ისე არ უნდა გავიგოთ, რომ კეთილ საქმეებს ავტომატურად ალლაჰის მიერ ცოდვების მიტევებამდე მივყავართ, სიკეთე და ბოროტება ხომ არსებობს, ხოლო ჩვენ გვეძლევა არჩევანი, რომელზეც პასუხისმგებელნი ვართ.





## აკრძალვები

244. კეთილისა და ბოროტი განსაზღვრისთვის ყურანში გამოიყენება ორი ტერმინი, რომლებსაც განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს:

ა) „მარუფი" ნიშნავს სიკეთეს, იმას, რასაც თითოეული სიკეთედ იგებს და იღებს. ეს არის ის, რაც „შესაფერისი, შესაბამისი და სწორია"

ბ) „მუნქარი" სიტყვასიტყვით უცნობი, უჩვეულო. ის, რაც ყველამ იცის, რომ ცუდია და იღებს, როგორც ცუდს.

ხვა სიტყვებით, ყურანი მიმართავს ადამიანის ბუნებას, მის სალ აზრს. ამიტომ, თუ ზოგიერთი ადამიანი მაინც დასაშვებად მიიჩნევს ბოროტების ჩადენას, ადამიანთა ერთობა არასდროს არ გამოვა ბოროტების მომხრედ და მის ჩადენაში არ ითანამშრომლებს. ყურანი მორწმუნეებს ეუბნება: ***„თქვენ თემთა შორის საუკეთესონი ხართ"*** *(ალი იმრანი 3/110)* და ხსნის მიზეზს: ***„თქვენ მოუწოდებთ სიკეთისკენ და აკავებთ ბოროტებისგან"***, ხოლო შემდეგი სურა ამასთან დაკავშირებით უფრო მკაფიოდ საუბრობს: ***„ვფიცავ, ასრს! უეჭველად, ადამიანი წაგებულია! გარდა მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, და ერთმანეთს ჭეშმარიტებასა და მოთმინებას ამცნობენ!"*** *(ასრი 103).*

ყურანში არის ბრძანებაც, რომელიც ეხება იმ ბოროტ ქმედებებს და ცოდვებს, რომლებიც მოითხოვს ამ ქვეყანაზე საჯარო დასჯას. ისლამური კანონებით მართული სახელმწიფოს სამართალდამცავი ორგანოები დაკავებულნი არ არიან იმ ცოდვებითა და ქმედებებით, რომელთა გამოც სასჯელი იმ ქვეყანაზეა გათვალისწინებული, მათ კომპენტენციაში მხოლოდ ის დანაშაულობებია, რომლებიც დაუყოვნებლივ განხილვას და სასჯელს ითხოვს.





246. უკეთილშობილესმა შუამავალმა ﷺ გამოსათხოვარ ქადაგებაში, რომელიც მან თავისი უკანასკნელი ჰაჯობის დროს წარმოთქვა, გამოაცხადა, რომ დაუშვებელია ადამიანის უფლებების დარღვევა სამ სფეროში: *სული, ქონება* და *პატივი.* სინამდვილეში, ძირითადი დანაშაულებები, რომლებზეც ისლამის სისხლის სამართალი ამახვილებს ყურადღებას შემდეგია: *მკვლელობა, სხეულის ზიანის მიყენება, მრუშობა* და *დანაშაულებრივი კავშირები* (ანუ დანაშაული სულის წინააღმდეგ): *ქურდობა ან ყაჩაღობა* (დანაშაული ქონების წინააღმდეგ), *ალკოჰოლური სასმელების მოხმარება* (დანაშაული ღირსების წინააღმდეგ), ყველა ამ დანაშაულისთვის სასჯელია გათვალისწინებული.

247. სულის წინააღმდეგ მიმართულ დანაშაულში სასჯელის პრინციპად ტოლფასი სასჯელი გვევლინება. ანუ სიცოცხლე—სიცოცხლის წილ, თვალი—თვალის წილ, კბილი—კბილის წილ, მაგრამ ამასთან აუცილებლად განიხილება დანაშაულის მოტივი: ის ჩადენილი იყო განზრახ, თუ შემთხვევით მოხდა, იყო თუ არა უბედური შემთხვევის მიზეზი. ნებისმიერ შემთხვევაში, მხარეებს სთავაზობენ შერიგებას, გამოსასყიდის გადახდის პირობით, თუ დაზარალებული (ან მისი მემკვიდრეები) თანახმაა ამ გამოსასყიდზე, ან დაზარალებულის სურვილის შემთხვევაში, დამნაშავეს ზარალის ანაზღაურების გარეშე პატიობენ. თუ ბრალეულობა განზრახ ჩადენილ დანაშაულში დამტკიცებულია, ისლამის სამართალს შეწყალების უფლება არ აქვს, ეს უფლება მთლიანად და სავსებით მხოლოდ დაზარალებულს (ან მის მემკვიდრეებს) ეკუთვნის.

248. სრულებით სხვაგვარადაა საქმე, თუ საუბარი მიდის მრუშობაზე ან აკრძალულ კავშირებზე: მხა-





რეთა თანხმობა დანაშაულს არანაირად ამცირებს. ალლაჰის შუამავალი ﷺ იმგვარად აწრთობდა თავისი იმ თანამიმდევრების გულებში სამართლიანობისა და მომთხოვნელობის გრძნობებს, რომლებიც საიქიოსთან შედარებით ამქვეყნიურ სასჯელს აძლევდნენ უპირატესობას, რომ ისინი თავად მიდიოდნენ მასთან, ცოდვებს აღიარებდნენ და მათთვის კანონით დადგენილი სასჯელის გამოყენებას ითხოვდნენ. (რაც შეეხება ცოდვილ კავშირებს: თუ ამის ჩადენა ორივე მხარის თანხმობით ხდებოდა, თუ ისინი თვითონ არ გამოტყდებიან, სხვა დოკუმენტებით და მტკიცებულებებით ამის დამტკიცება ძნელია). ამ შემთხვევაში მორწმუნის რწმენა უფრო გამოიხატება, ვიდრე სხვა რომელიმე შემთხვევაში. ეშმაკის ცდუნებისგან თავის ასარიდებლად, ქცევის ნორმები რეკომენდირებული არ არის მამაკაცთა და ქალთა კრებების ერთად ჩატარება, სხვადასხვა სქესის იმ ახალგაზრდების უკონტროლო შეხვედრები, რომლებიც ახლო ნათესავები არ არიან. იკიცხება უცხო მამაკაცის ყურადღების მიქცევის მიზნით პრანჭიაობა—მუსლიმმა ქალმა საკუთარი სილამაზე და ღირსება ქმრისთვის უნდა დაიცვას.

249. ჩვენ აქ ვერ ვხედავთ ისეთი დანაშაულების სხვადასხვა მხარეზე დაწვრილებით შეჩერების აუცილებლობას, როგორებიცაა ქურდობა, ყაჩაღობა, ამ და სხვა ადამიანის ქონების წინააღმდეგ ჩადენილი სხვა დანაშაულებები.

250. ქალის ნამუსის შემბღალველი ცილისწამებისთვის დანაშაულის დადგენა ისლამის განმასხვავებელი თავისებურებაა. თუ ვიფიქრებთ იმაზე, თუ რა ადვილად იხსნება ენები მეგობრულ კომპანიებში და როგორ ადვილად კეთდება ვარაუდი, რომელიც ჩრდილს აყენებს უდანაშაულო ქალის პატივს, მაშინ





შეიძლება, მივიდეთ დასკვნამდე, რომ არის აკრძალვა, რომელიც ისლამმა საზოგადოებისთვის სასრგებლოდ დააწესა, ძალიან შესაბამასია. ქალის გარყვნილობაში დასადანაშაულებლად აუცილებელია, სასამართლოში უტყუარი მტკიცებულებების მოყვანა, სხვანაირად ის, ვინც ადანაშაულებს ან უბრალოდ მსგავს რამეზე საუბრობს, სასტიკად დაიჯება.

251. ალკოჰოლის მიღების აკრძალვა ისლამის ყველაზე ცნობილ აკრძალვებს შორის ერთ-ერთია. ყურანმა ეს აკრძალვა თანდათანობით შემოიტანა, საზოგადოების ნაბიჯ-ნაბიჯ აღსაზრდელად: ***„ისინი გეკითხებიან შენ ალკოჰოლური სასმელისა და ყუმარის შესახებ. მიუგე: ორივე დიდი ცოდვაა და სარგებელიც ხალხისთვის, მაგრამ ცოდვა უფრო ჭარბია, ვიდრე სარგებელი. და გეკითხებიან, რა გასცენ. უპასუხე: საჭიროზე ზედმეტი. ასე განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგებ დაფიქრდეთ“.*** *(ბაყარა, 2/219)* ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მიუახლოვდეთ ლოცვას, როცა ხართ მთვრალნი,*** (ელოდეთ) ***სანამ არ გააცნობიერებთ რას ამბობთ“.*** *(ნისა, 4/43)* სანამ ბოლოსდაბოლოს მტკიცედ არ დაადგინა: ***„ ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალკოჰოლური სასმელი, აზარტული თამაშები, კერპები და ისრებით მკითხაობა ეშმაკისეული სისაძაგლენია. განერიდეთ ამას, ეგების ნეტარნი იქმნეთ თქვენ! უეჭველად, ეშმაკს სურს მტრობისა და სიძულვილის ჩამოგდება თქვენს შორის ალკოჰოლური სასმელითა და აზარტული თამაშებით. ამით უნდა მოგაცდინოს თქვენ ალლაჰის ხსენებასა და ლოცვას. უკვე თავი ანებეთ არა?“*** *(მაიდე, 5/90,91)* (მის წინაშე) ყურადღებას იქცევს ის, რომ ამ, უკანასკნელ აიათში ყურანი კერპთაყვანისმცემლობას ალკოჰოლურ სასმელებთან ერთ რიგში აყენებს. ალლაჰის შუამავალმა ﷺ სიცოცხლეში ბრძანა, რომ ორმოცი





მათრახი დაერტყათ იმ ადამიანისთვის, ვინც ამ აკრძალვას დაარღვევდა. ხალიფა ომარმა ეს სასჯელი ორჯერ გაზარდა და ეს იმით ახსნა, რომ სიმთვრალე ხელს უწყობს უწესო საუბრის წარმოებას, რომელშიც ქალის ღირსებაა შეხებული. რადგანაც ყურანში იმ ცილისწამებისთვის, რომელიც ქალის ღირსებას ლახავს, როზგის ორმოცი დარტყმაა დადგენილი, ალკოჰოლის გამოყენებაც, შესაბამისად, იგივე სასჯელს მოითხოვს. ალლაჰის ბრძანების შესაბამისად, ადამიანებს რომ პიროვნებისა და ჯანმრთელობისთვის ამდენი ზიანის მიმყენებელი, ალკოჰოლური სასმელების მიღებისგან თავი აერიდებინათ, რამდენი ოჯახი მოიპოვებდა სიმშვიდეს და რამდენი სახსრები დაიზოგებოდა ოჯახების სასიკეთოდ.

252. ქმედებებს, რომელთა გამოც სასჯელი მოსამართლის გადაწყვეტილებაზეა დამოკიდებული, მიეკუთვნება ყველა სახის აზარტული თამაში (ლატარიის, დოღებზე ფსონების და სხვა ჩათვლით). ყველასთვის ცნობილია, როგორი ფინალით შეიძლება დასრულდეს კაზინოში თამაში. რამდენი ადამიანი მიიყვანა გაკოტრებამდე და მთელი ცხოვრების დაღუპვამდე იოლი ფულის მოპოვების სურვილმა! სახელმწიფოს დონეზე გამართული ლატარიები თანდათანობით არღვევს სახელმწიფო სიმდიდრის სამართლიანი განაწილების წესრიგს, ხოლო წონასწორობის დარღვევა ეკონომიკური გაჭირვებას წარმოადგენს და უარყოფით ზეგავლენას ახდენს პოლიტიკურ სიტუაციაზე.

253. წმინდა შუამავალი ﷺ საზოგადოების და განსაკუთრებით, სახელმწიფო ჩინოვნიკების ინსტიტუტის მექრთამეობისგან გასაწმენდად, ძალიან მკაცრად აფრთხილებდა: *„ქრთამის ამღებიც და მიმცემიც ჯოჯოხეთის ღირსნი არიან“.* ერთხელ, ერთი ადამიანი, რომელიც წმინდა მუჰამმედს ﷺ გადასახა-





დის ამკრებად ჰყავდა დანიშნული, მასთან ანგარიშის წარსადგენად მივიდა და უთხრა: „ეს სახელმწიფო ხაზინის შემოსავალია, ხოლო ეს—ის, რაც საჩუქრის სახით მომცეს“. გაბრაზებული ალლაჰის შუამავალი ﷺ წამოდგა და მეჩეთში წარმოთქვა სიტყვა, რომელშიც, კერძოდ, მოუწოდა: „ამ გადასახადების ამკრებებმა, დაე, საკუთარი დედების სახლებში იცხოვრონ და მაშინ ნახავენ მათ საჩუქრებს მოუტანენ თუ არა“. ხალიფა ომარის ცოლმა, ერთხელ, ქმრისგან უკითხვად, ბიზანტიის იმპერატორის მეუღლეს ოფიციალური პირის ხელით, საჩუქარი გაუგზავნა. მანაც საპასუხოდ ძვირფასი ბეჭედი გამოუგზავნა. როდესაც ომარმა ამის შესახებ გაიგო, ეს ბეჭედი სახელმწიფოს ხაზინის სასარგებლოდ ამოიღო, ხოლო ცოლს მის მიერ გაგზავნილი საჩუქრის საფასური გადაუხადა.

254. მადლმოსილი ზნეობრიობისკენ ადამიანთა მისამართავად, ერთხელ, წმინდა შუამავალმა ﷺ ბრძანა: *„არასდროს აძაგოთ დრო,* (თუ თქვენ ამას აკეთებთ), *ამით თქვენ ალლაჰს აძაგებთ, ის ხომ დღეებსა და ღამეებს ერთმანეთის მიყოლებით ცვლის“.* ეს გაფრთხილება ჩვენ დროშიც აქტუალურია. გარდა ამისა, თუ ვინმე დღეში რამდენჯერმე დროზე წუხს, ეს მისი მოლაყბეობის ნიშანს წარმოადგენს.

255. ისლამი ადამიანისგან შეუძლებელს არასდროს ითხოვს, მაგრამ მისგან ელოდება, რათა მან ყველა ხელმისაწვდომი საშუალების გამოყენებით, თავისი ქცევები და საქმეები ადამიანის ცხოვრების ყველა სფეროში უკეთესობისკენ მიმართოს. როგორც ყურანიდან გამომდინარეობს, ამისათვის მისი პასუხისმგებლობა პერსონალური იქნება: ***„ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს. მისი იქნება რა სიკეთესაც მოიხვეჭს და მის წინააღმდეგ, რაც მოიხვეჭოს“.*** *(ბაყარა, 2/286)* კეთილშობილი ადა-





მიანი ბოროტებას არასდროს ჩაიდენს, გაამართლებს რა ამას იმით, რომ სხვებიც ასევე იქცევიან. იმის ნაცვლად, რომ სხვების სიმდაბლეს მიბაძოს, ადამიანი სიკეთის ქმნასა და ხასიათის სიძლიერეში ყველასთვის მისაბაძი მაგალითი უნდა იყოს.

256. ამ თავს ალლაჰის შუამავლის ﷺ ზოგიერთი იმ დარიგებით დავასრულებთ, რომლებიც ადამიანთა განსხვავებული ჯგუფების უფლებათა დაცვას ეხება. წმინდა შუამავალი ﷺ საუბრობს მეზობლებისადმი კეთილი დამოკიდებულებების შესახებ: *„ჯიბრილი იმდენს მელაპარაკებოდა მეზობელთა უფლებების შესახებ, რომ უკვე ფიქრი დავიწყე იმაზე, რომ მეზობლები მემკვიდრეობის უფლებას ნათესავების თანასწორად მიიღებდნენ“.* ალლაჰის შუამავალმა ﷺ პირად მაგალითზე აჩვენა, თუ როგორ უნდა მოქცნენ მორწმუნეები მეზობლებს, მაშინაც კი თუ ისინი მუსლიმები არ არიან. გადმოცემულია, რომ მედინაში უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ იუდეველის მეზობლად ცხოვრობდა და მის მიმართ ძალიან ყურადღებიანი და კეთილგანწყობილი იყო. როდესაც ეს იუდეველი მეზობელი ავად ხდებოდა, ის მას ნახულობდა და ეხმარებოდა. რაც შეეხება ადამიანებთან ყოველდღიურ ურთიერთობებს, ორივე სამყაროს მზე ﷺ ამბობდა: *„სანამ ადამიანი თავის ძმისთვის* (მეგობრისთვის) *იმავეს არ ისურვებს, რაც უყვარს და თავისთვის უნდა, მანამდე ნამდვილი მორწმუნე ვერ იქნება“.* მან ასევე თქვა: *„ადამიანთაგან საუკეთოსო ის არის, ვინც სხვა ადამიანებს სიკეთეს უკეთებს“.* მექადან მედინაში მუსლიმთა გადასახლებასთან დაკავშირებით ზეგარდმოვლინდა აიათი მედინელ მუსლიმებზე, რომლებმაც მექქელი მუჰაჯირები შეიფარეს. ამ აიათში მედინელები წარმოდგენილნი არიან, როგორც ისლამის ზნეობრიობის მაგალითები: ***„გულში არ ივლებენ არანაირ***





*შურს იმის გამო, რაც იმათ მიეცათ, და უპირატესობას ანიჭებენ საკუთარ თავზე მეტად, თუნდ ესაჭიროებოდეთ“ .* (ჰაშრი, 59/9)

257. ამ თავს ყურანის აიათით დავასრულებთ: *„ ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე მოწმენი, სამართლის აღმდგენი. და ეს რომც იყოს თქვენს წინააღმდეგ, ან თქვენი მშობლებისა და ნათესავების, მდიდარი იქნება ის თუ ღარიბი, რადგანაც ალლაჰი უფრო ახლოსაა ორივესთან, მაშ, ნუ გაყვებით გულისნადებს, რომ არ გადაუქციოთ ჭეშმარიტებას, და თუ გაამრუდებთ ან გაექცევით, უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც აკეთებთ! “.* (ნისა, 4/135)







# ისლამის პოლიტიკური სისტემა

258. ისლამში, რომელიც დაფუძნებულია სხეულისა და სულის ერთიანობაზე რელიგია და ყოფა, საზოგადოებრივი და კერძო ბუნებრივადაა გადაჯაჭვული. რელიგია ისლამი ატარებს სოციალურ ხასიათს: ურჩევს ცხოვრების თვინიერ წესს, ბრძანებს კოლექტიურ ნამაზს, რომელიც ყველასათვის საერთო ორიენტირის (ქაბას) მიმართულებით სრულდება და მარხვას ,რომელიც ერთი და იმავე დროს საერთოა ყველასათვის, აცხადებს დღესასწაულებს, რომლებსაც მთელი დედამიწის მუსლიმები ერთად ზეიმობენ, ასევე აწესებს ყველა მუსლიმისთვის მამაკაცებისთვისაც და ქალებისთვისაც— ალლაჰის სახლში (ქააბა) ჰაჯობის ვალდებულებას. ამავე დროს ისლამი განსაზღვრავს თითოეულის პირად პასუხისმგებლობას, აღებს თითეული პიროვნების განთვითარების გზას და კრებს ყველა მორწმუნეს ერთი მუსლიმური უმმეთის (თემის) შემადგენლობაში. ადგენს ყველასთვის საერთო კანონებს სოციალური კუთვნილების ან საცხოვრებელი ადგილისგან დამოუკიდებლად.

## ნაცია

259. ადამინთა საზოგადოების მოძრაობას აქვს ორი პარალელური ტენდეცია: პირველი—ცენტრალიზაციისკენ, მეორე—დეცენტრალიზაციისკენ. ერთის მხრივ, პიროვნებები, ზოგჯერ საკუთარი თანხმობით, ზოგჯერ იძულებით, წყვილებად, ოჯახებად, ტომებად, სახელმწიფოებად ერთად იკრიბებიან. მეორე მხრივ, იმავე ოჯახებს და ნათესავების დიდ ჯგუფებს გამოიეყოფიან, რათა ცალკე და დამოუკიდებელი ცხოვრებით იცხოვრონ, ზოგჯერ ეს ხდება მშვიდო-





ბიანი თვითგამორკვევის შედეგად, რათა სხვა ადგილზე იპოვონ ცხოვრებისათვის უფრო შესაფერისი პირობები და შეუმსუბუქონ არსებობა თავიანთ თანატომელებს, რომლებიც, ცხოვრობენ ისეთ პირობებში, რომელიც ყველას გამოკვების საშვალებას არ იძლევა, ზოგჯერ ეს ხდება ჩხუბის, კონფლინქტების ან სხვა მიზეზების შედეგად.

260. მიუხედავად იმისა, რომ თითქმის, საყოველთაოდ აღიარებულია მთელი კაცობრიობის წარმომავლობა ერთი საერთო ფესვიდან ორმა ფაქტორმა—სიკვდილმა და განშორებამ—მნიშვნელოვანი როლი ითამაშა იმაში, რომ ადამიანთა საზოგადოება გაითიშა ადამიანი გრძნობს ღრმა მიჯაჭვულობას მშობლებზე და ახლო ნათესავებზე, მაგრამ საერთო მშობლების გარდაცვალებასთან ერთად დამაკავშირებელი რგოლი იკარგება და ნათესაური გრძნობები ახლობლებს შორის, რომელთა რიცხვი სულ უფრო და უფრო იზრდება, დღიდან დღემდე სუსტდება. რაც შეეხება განშორებას მანძილი არამარტო ხელს უწყობს ადამიანთა შორის ნათესაური გრძნობების დავიწყებას, არამედ, ამავე დროს, როგორც გამოცდილება გვიჩვენებს ქმნის გადაულახავ წინააღმდეგობებს მათი შენარჩუნებისთვის, ეს იმიტომ ხდება, რომ ერთ დროს თანატომელები ზოგჯერ სხვადასხვა ენაზე საუბრობენ, არ ცდილობენ საერთო სარგებლის გულისთვის და კარგავენ სულიერი ფასეულობების ერთიანობას.

261. ქრისტიანული წელთაღრიცხვით მეშვიდე საუკუნეში, ისლამის ჩასახვის დროისთვის, გვარი, ენობრივი კუთვნილება, დაბადების ადგილი და სხვა სუბიექტური ნიშნები პირველ პლანზე გამოვიდა და ადამიანზე მსჯელობის შესახებ ძირითადი გახდა. ეს ტრადიცია საზოგადოების ცნობიერებაში სამყაროს ყველა ნაწილში დამკვიდრდა: არაბეთში, ევროპაში,





აფრიკაში, ამერიკაში, ანუ ყველგან ისლამმა ეს ტრადიციები განსაზღვრა როგორც ცრუ რწმენა და ცუდი ტონი, შემოგვთავაზა მათი გადალახვის საშუალებები.

262. მსოფლიოში სადაც ეგოიზმსა და სიხარბეს მიჰყავდა ომისკენ ყველა ყველას წინააღმდეგ, ოჯახმა, გვარმა და ტომმაც კი ველარ უზრუნველყო საკუთარი თავისა და უსაფრთხოების დაცვა. ამიტომ მეომრების მიერ დაპყრობის საფრთხის გამო ფორმირება დაიწყეს ტომებზე უფრო მსხვილმა ჯგუფებმა, მაგრამ ისინი შორს იყვნენ იმისგან, რათა ყველა თანამემამულის ინტერესები დაეცვათ. ამიტომ ეს უბრალო გაერთიანებები ყოველთვის ექვემდებარებოდა დაყოფას და დანაწევრებას.

263. ადამინთა საზოგადოების იმ ინსტიტუტის განვითარების ისტორიის სიღრმეში ჩაუხედავად, რომელიც ას წლეულებს ითვლის, საკმარისი იქნება თუ მაგალითის სახით ნაციის თანამედროვე გაგებას განიხილავს, რაც თავდაცვისა და უშიშროების უზრუნველსაყოფად საკმარის ფორმირებად ჩანს. თუ ნაცია ეყრდნობა ენობრივ გვაროვნულ ერთობას ან დაბადების ადგილის ერთობას, მაშინ არ არის აუცილებელი საუბარი იმაზე, რომ ამ შემთხვევაში აუცილებლად წარმოიქმნება უცხოელთა პრობლემა. ამ გაგებით ნაცია წარმოადგენს ძალიან შეზღუდულ მცნებას, რომელიც ვერასდროს შეძლებს მოიცვას მსოფლიოს ყველა მცხოვრები. ამიტომ ყოველთვის ნარჩუნდება ომებისა და კომფლინქტების საშიშროება. სინამდვილეში ასეთი ნაციის საფუძველი არც თუ ისე მყარი და საიმედოა, ვინაიდან შესაძლოა ორი ძმა ერთმანეთის მტერი გახდეს, ხოლო ორი ერთმანეთისთვის უცხო ადამიანი საერთო ფასეულობებით დამეგობრდნენ.

264. ყურანი *(რუმი,30\22, ჰუჯურათი, 49\13)* უარყოფს





ერთ ადამიანზე მეორის ყოველგვარ უპირატესობას ენობრივ საფუძველზე, კანის, ფერის, სიმდიდრის საზოგადოებაში მდგომარეობის მიხედვით. ის აღიარებს ერთი ადამინის უპირატესობას მეორეზე მხოლოდ მათი ღვთისმოშიშობის ხარისხის მიხედვით. ისლამის მიხედვით, "ნაციის" საფუძველი არის იდეოლოგია (და ისლამი თავისთავად წარმოადგენს იდეოლოგიას). ისლამი გამოირჩევა იმ რელიგიებისაგან რომლებიც ეჭვის თვალით უყურებენ იმას, რომ თავის წრეში უცხო და ულირსი არ დაუშვან. იმ რელიგიებს შორის რომლებიც მიზნად ისახავენ, რომ მთელი კაცობრიობა მოიცვან, ისლამი გამოირჩევა იმით, რომ იგნორირებას არ უკეთებს ამ სამყაროს რეალიებს. პირიქით, ამყარებს სულიერ და ფიზიკურ ჰარმონიას. განსაზღვრავს გარდამავლისა და მარადიულის ადგილს ერთიან კავშირში. ისლამის ისტორიაში ბევრი მაგალითია, რომელიც გვიჩვენებს მორწმუნე ძმების ურთიერთმიჯაჭვულობისა და სიყვარულის სიღრმის ხარისხს, რომელიც აღემატება ნაციონალურ კავშირებს. ჩვენს დროში მუსლიმთა ძმური გრძნობები აცოცხლებენ და ამყარებენ გულებს.

265. დღეს ნებისმიერ ეროვნებაში საკმარისად გავრცელებულია ისეთი მოვლენები, როგორებიცაა ეროვნებისა და მოქალაქეობის გამოცვლა, მაგრამ ახალი ენის ახალი სახელმწიფოს მიღება ხორციელდება ძველ ენასა და ძველ სახელმწიფოზე უარის თქმით, რაც მეტად თუ ნაკლები ხარისხით ადამინის პირად გრძნობებს ეხება. თუ ეროვნების გამოცვლა ახალი იდეოლოგიის ხარჯზე ხორციელდება, ასეთი რამ არ ხდება. იმ დროს როცა სხვადასხვა მოსაზრებით ეროვნება არის გარდაუვალი ბუნებრივი კუთვნილება, ისლამის მიხედვით, ეროვნება არის ის, რაც მთლიანად დამოკიდებულია ადამინის ნებას და არჩევანზე.





## საყოველთაო ერთიანობის მიღწევის გზები

266. საყოველთაო ერთიანობის მიღწევის იმ საშუალებების გარდა რომლებზეც ადრე ვისაუბრეთ, ერთიანი რწმენა, ერთიანი კანონი, ერთიანი ყიბლა და ყველასათვის ერთიანი შეკრების ადგილი (ჰაჯობა) ისლამს კიდევ აქვს სრულებით ახალი ინსტიტუტი საყოველთაო ერთიანობის უზრუნველსაყოფად, ეს არის ხალიფატის ინსტიტუტი.

267. უზენაესი გამჩენი ყურანში ბრძანებს, რომ წმინდა მუჰამმედი ﷺ მთელი კაცობრიობისათვის არის წარგზავნილი და ამავე დროს უკანასკნელი შუამავალია *(აჰზაბი, 33/40).* „უკანასკნელი" ნიშნავს რომ მისი შუამავლობა სამყაროს დასასრულამდე გაგრძელდება. მისი მოტანილი ღვთიური კანონებით აშენებული საზოგადოება თავისუფალია ეროვნული ან კლასობრივი უთანასწორობისგან. მის მიერ დაფუძნებულ სახელმწიფოში წმინდა შუამავალი ﷺ პოლიტიკურ, სოციალურ, სულიერ და სხვა სფეროებში ხელმძღვანელობას ახორციელებდა უშუალოდ და დაფუძნებული ინსტიტუტების მეშვეობით. ყველა ეს უფლებამოსილება მის შემდეგ ხალიფებზე გადავიდა, მაგრამ იმგანსხვავებით, რომ ხალიფები შუამავლები არ არიან და ღვთიური ზეშთაგონებების მიღება არ შეუძლიათ. ალლაჰის შუამავალი ﷺ ყოველთვის მიუთითებდა მუსლიმთა უმმეთში ყოფნის აუცილებლობაზე.

268. წმინდა შუამავლის ﷺ ეპოქაშიც კი იყვნენ პიროვნებები და მუსლიმთა ჯგუფებიც კი, რომლებიც ნებაყოფლობით ან იძულებით ცხოვრობდნენ მუსლიმური კანონებით მოქმედ სახელმწიფოს ფარგლებს გარეთ. მაგალითად, ეთიოპიაში ან მექაში (მანამ, სანამ ამ ქალაქს ალლაჰის შუამავალი ﷺ დაიმორჩილებდა).





ამ არამუსლიმური სახელმწიფოებიდან ზოგიერთი არ იცნობდა რელიგიურ შემწყნარებლობას და მუსლიმებს ავიწროებდა (ასე იქცეოდნენ ქალაქ-სახელმწიფო მექაში და ბიზანტიის იმპერიაში). ზოგიერთი სხვა ქვეყანა, მაგალითად ქრისტიანული ეთიოპია, სხვა რელიგიის აღმსარებლების მიმართ ტოლერანტული იყო.

269. ხალიფა გახდა წმინდა შუამავლის მემკვიდრე სულიერ და საერო რანგში; ისე როგორც ალლაჰის შუამავალი, ის იყო იმამი (წინ მდგომი) მეჩეთში ნამაზის დროს და სახელმწიფოს მეთაური.

270. წმინდა მუჰამმედის ხელმძღვანელობის აღიარება ხდებოდა მისთვის ფიცის მიცემით ან ხელშეკრულების დადებით. ხალიფებს ფიცს აძლევდნენ მათი არჩევის შემდეგ. სახელმწიფო განათლების საფუძველს წარმოადგენს ხელშეკრულება მმართველს და იმათ შორის, რომლებიც მისი ხელმძღვანელობის ქვეშ იმყოფებიან. პრაქტიკაში ამ ფიცს აძლევდნენ ადამიანები, რომლებიც ხალხის ინტერესების წარმოსადგენად მეტ უფლებამოსილებებს ფლობდნენ. ხელშეკრულება ამ ურთიერთობებს ადგენდა, მაგრამ ითვალისწინებდა ამ სრულუფლებიანი პირების თანამდებობიდან გადაყენების შესაძლებლობასაც.

271. წმინდა მუჰამმედი ﷺ საზოგადოებას ალლაჰის შუამავლის რანგში ხელმძღვანელობდა. კანონებს, რომლებიც მან დაადგინა და შემდგომ თაობებს დაუტოვა, ღვთიური წარმომავლობა აქვთ. ალლაჰის სახელით მართვის უფლებამოსილებები ხალიფებზე გადავიდა. ეს იმიტომ მოხდა, რომ ხალიფები ალლაჰის შუამავლის ﷺ მემკვიდრეები არიან. მაგრამ მათ არ აქვთ ღვთიური ზეშთაგონებების მიღების შესაძლებლობები, ამიტომ მათი შესაძლებლობები კანონების დაწესებაში შეზღუდულია. მათ არ შეუძლიათ ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ ალლაჰის სახელით





დადგენილი კანონების ანულირება. იმ შემთხვევბში, რომლებიც წმინდა მუჰამმედის ﷺ კანონში გათვალისწინებული არ არის, მათ ახალი კანონების დაწესება შეუძლიათ. ამავე დროს, ხალიფას კანონების დარღვევა არ შეუძლია: ის არის ხელძღვანელი, რომლის მმართველობა ეყრდნობა კონსტიტუციას და ის ვალდებულია ისე, როგორც ყველა სხვა მოქალაქე კანონებს დაემორჩილოს. თავად წმინდა შუამავალი ﷺ განუხრელად მისდევდა წესს, რომ ისლამური კანონით მართული სახელმწიფოს ხელმძღვანელი არ არის პირი, რომელიც კანონზე მაღლა დგას. ნამდვილად, ისტორია გვიჩვენებს, რომ ხალიფები, დაწყებული აბუ ბაქრიდან უკანასკნელ დრომდე, ყველაზე ჩვეულებრივი ადამიანის უფლებებით სარგებლობდნენ, ისიც კი ხდებოდა, როდესაც მათ სასამართლოში თავის დაცვა უხდებოდათ იმ საქმეებში, რომლებიც არამუსლიმი მოქალაქეების სარჩელით იწყებოდა.

272. ხალიფატის თეორია და პრაქტიკა მუსლიმურ საზოგადოებაში ყოველთვის არ თანხმდებოდა. მიტომ, დღევანდელი სიტუაცია რომ გავიგოთ, სასარგებლო იქნება ხალიფატის ისტორიის შესახებ მოკლე ცნობების მოტანა.

## ხალიფატის ისტორია

273. რაც შეეხება სახელმწიფოს პოლიტიკურ მოწყობას. ყურანი მხოლოდ სამეფოს (ერთპიროვნული მმართველობა) ახსენებს, მოგვითხრობს რა კარგ და ცუდ სამეფოებზე და არ ახსენებს მმართველობის სხვა ფორმებს, მაგალითად, რესპუბლიკურს. აზრთა სხვადასხვაობა იმასთან მიმართებაში, თუ ვის უნდა ემართა სახელმწიფო წმინდა შუამავლის ﷺ შემდეგ,





დაკავშირებულია იმასთან, რომ მან ამასთან დაკავშირებით არავითარი მითითება არ დატოვა. ზოგიერთ ადამიანს სახელმწიფო ძალაუფლების შენარჩუნება ალლაჰის შუამავლის ﷺ ოჯახის წევრებისთვის უნდოდა. ვინაიდან წმინდა შუამავალს თავის შემდეგ ვაჟიშვილები არ დაუტოვებია, უახლოესი ნათესავები, რომელთაც სახელმწიფოს მმართველობა შეეძლოთ, მისი ბიძა აბბასი და ბიძაშვილი ალი იყვნენ. სხვებს სურდათ, რომ სახელმწიფოს მეთაურის საკითხი, არჩევნების გზით გადაწყვეტილიყო, თუმცა ემხრობოდნენ სხვადასხვა აზრს იმის შესახებ, თუ ვინ უნდა ყოფილიყო არჩეული. უმეტესობა იხრებოდა აზრისკენ, სახელმწიფოს მმართველი არჩეული უნდა ყოფილიყო. ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ ასეთნაირად განხორციელებული მმართველობის ფორმა მონარქიასა და რესპუბლიკას შორის შუალედური იქნებოდა. ვინაიდან ხალიფა მისი სიცოცხლის ბოლომდე ირჩეოდა, მისი ხელისუფლების არჩევითი ხასიათი ამ ფორმას რესპუბლიკურის მსგავს ხდიდა, ხოლო სამუდამო მმართველობა—მონარქიულის. დასაწყისშივე იყვნენ ისეთები, რომლებიც მხარს არ უჭერდნენ არჩეულ ხალიფას. შემდგომ პერიოდებში ხალიფას პოსტზე სხვადასხვა კანდიდატებს შორის კონკურენციას საზოგადოება სისხლიან ანგარიშსწორებებამდე მიჰყავდა. შედეგად, დროთა განმავლობაში ფაქტიურად დინასტიათა ძალაუფლება მყარდებოდა. ასე მაგალითად, თავიდან შეიქმნა ომეიადების დინასტია, ხოლო მოგვიანებით ის აბბასიდების დინასტიამ შეცვალა. აბბასიდებმა ძალაუფლების შენარჩუნება შეძლეს ისეთ სახელმწიფოს ისეთ შორეულ ოლქებზე, როგორიც იყო, მაგალითად ესპანეთი. ამ ოლქებში დამოუკიდებელი დინასტიები, რომლებიც ისლამურ მმართველობას ახორციელებდნენ, მართალია საკუთარი თა-





ვის ხალიფად გამოცხადებას ვერ ბედავდნენ, მაგრამ სუვერენიტეტი ჰქონდათ. გავიდა კიდევ ორი ასეული წელი მანამ, სანამ სახალიფოების რიცხვი გაიზრდებოდა: გამოჩნდა ბაღდადის, კორდობას და ქაიროს (ფატიმიდების დინასტია) სახალიფოები. თურქებმა, რომლებმაც ისლამი მიიღეს, სახელმწიფოს მმართველობაში ახალი ელემენტები შეიტანეს: თავდაპირველად ისინი სახელმწიფოს არმიაში ჯარისკაცებად შედიოდნენ, შემდეგ სარდლები ხდებოდნენ, ხოლო მოგვიანებით მათგან სახემწიფოს მეთაურები ჩნდებოდნენ. ხალიფას გვერდით გამოჩნდა ერთი სარდალთა მეთაური, მოგვიანებით—სულთანი, რომელიც პრაქტიკაში მათთან ერთად იყოფდა სახელმწიფოს მმართველობის უფლებამოსილებას. სახელმწიფოს მმართველობა, პრაქტიკულად სულთნის ხელში გადავიდა, რომელიც ხალიფას სახელით მართავდა. საქმის ასეთმა მდგომარეობამ ადგილებზე ხელისუფლების გაძლიერების პირობები შექმნა და დაიწყო სხვადასხვა ოლქებში ნაცვალთა დინასტიის დაფუძნება. მათ ადგილებს რიგ-რიგობით სხვა თვითმარქვიები იკავებდნენ. ხალიფას გავლენა და ძალაუფლება მხოლოდ იმისთვის აღმოჩნდა საკმარისი, რომ უკვე მომხდარი ფაქტი დადასტურებულიყო. თავდაპირველად, გაქრა ქაიროში ფატიმიდების სახალიფო და მისი ადგილი თურქმა მმართველებმა დაიკავეს, რომლებიც ბაღდადის ხალიფას სახალიფოს აღიარებდნენ. მას შემდეგ, რაც ბაღდადი თათარ-მონგოლებმა დაიკავეს, სახალიფოს ცენტრი ქაირო გახდა. ამ დროს თურქ-ოსმალებმა თავიანთი სახელმწიფო შექმნეს და აბბასიდური სახალიფო გაანადგურეს. ქრისტიანების მიერ პირინეის ნახევარკუნძულის დაპყრობის შედეგად, ესპანეთში გაქრა კორდობის სახალიფო. სტამბოლმა (თურქებმა) და დელიმ (მონღოლებმა, რომლებმაც





ისლამი მიიღეს) პრეტენზია განაცხადეს იმაზე, რომ სახალიფოს ცენტრი ყოფილიყვნენ. როგორი ვრცელიც უნდა ყოფილიყო ეს დინასტიები, მათი ძალაუფლება (ხალიფას უფლებამოსილება) მხოლოდ მათი სახელმწიფოს ტერიტორიაზე იყო მიღებული. აქამდე დაცული იყო პირობა, რომ ხალიფა წარმომავლობით იმ მექელი ყურაიშების ტომიდან უნდა ყოფილიყო, რომლის წარმომადგენელიც ალლაჰის შუამავალი ﷺ იყო. არც თურქები და არც მონგოლები ამ პირობას არ პასუხობდნენ— შემდგომში ამ საკითხს კიდევ დავუბრუნდებით. უდიდესი მონღოლების დინასტია ინდოეთში შეჭრილმა ინგლისელებმა დაამხეს, ოსმანური სახალიფო საშინაო პოლიტიკური გარდაქმნების შედეგად გაუქმდა. მისმა მოქალაქეებმა არა მარტო მმართველობის რესპუბლიკური ფორმა აირჩიეს, არამედ არ მოინდომეს, რომ სახელმწიფოს ხელმძღვანელს ხალიფას ტიტული ეტარებინა. სახალიფოს უფლებამოსილებები და პრივილეგიები ანკარაში დიდ ნაციონალურ კრებას გადაეცა, მაგრამ ამ პარლამენტმა ეს უფლებამოსილები და პრივილეგიები არ ისურვა და მათით არ ისარგებლა. თურქეთის უკანასკნელი ხალიფა, ალლაჰის შუამავლის ﷺ შემდეგ რიცხვით მეასე, აბდულმეჯიდ მეორე პარიზში, გადასახლებაში გარდაიცვალა. ამ დროს დამასკოს სახალიფო საფრანგეთის ვასალი გახდა.

274. ამასთან დაკავშირებით საჭიროა, რამდენიმე განმარტების მიცემა. საქმე იმაშია, რომ წმინდა მუჰამმედმა ﷺ ადრევე იწინასწარმეტყველა, რომ სახალიფო მის შემდეგ მხოლოდ, 30 წელი იარსებებდა, რის შემდეგაც სახელმწიფოს მმართველები სულთნები გახდებოდნენ *(ათ-თირმიზი, აბუ დაუდი, იბნ ალ-ასაკირი, ან-ნიჰაია).* გარდა ამისა, გადმოგვცემენ, წმინდა შუამავალი ﷺ მიუთითებდა, რომ ხალიფად





ყოფნის უფლებამოსილება ყურაიშთა ტომის წარმომადგენელს ეკუთვნოდა. დღეს უცნობია, თუ რით იყო გამოწვეული ეს განკარგულება, მაგრამ, ამის მიუხედავად, ალლაჰის შუამავლის ﷺ ქმედებები ასეთი აუცილებლობის არსებობას არ ადასტურებს. ისტორია გვიჩვენებს, რომ იმ მომენტიდან, როდესაც ის მედინაში გადასახლდა და იქ სახელმწიფო ააშენა, როგორც სხვადასხვა სამშვიდობო მიზნებისთვის (ჰაჯობის ჩათვლით), ასევე სამხედრო ლაშქრობებისთვის, სულ მცირე 25 ჯერ სხვადასხვა ოლქსა და ქვეყანაში გაემგზავრა. ყოველ ჯერზე ის თავის ნაცვლად მოადგილეს ტოვებდა. ყოველ ჯერზე ესენი სხვადასხვა ადამიანები იყვნენ, რომლებიც წარმომავლობით მედინელებს, მექქელებს, ქინანებს და სხვა ტომებს განეკუთვნებოდნენ. გარდაცვალებამდე სამი თვით ადრე, როდესაც ჰაჯობის შესასრულებლად მედინას ტოვებდა, მან სახალიფო სუსტი მხედველობის მქონე ერთ ადამიანს ანდო (ეს არ იყო მსგავსი პირველი შემთხვევა). გარდა ამისა, როდესაც ხალიფად აბუ ბაქრს ირჩევდნენ, იყო წინადადება, რომ ორი ერთმანეთთან დაკავშირებული მმართველობა, ორი სახალიფო შექმნილიყო.

*(ამ სიტუაციას ახსენებს იბნ ჰიშამი. იბნ სადი ამ სიტუაციას დაწვრილებით აღწერს: „აბუ საიდ ალ-ხუდრი გადმოგვცემს: როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ გარდაიცვალა ენსარებიდან ლიდერები წამოდგნენ და ერთ-ერთმა მათგანმა თქვა: „მუჰაჯირებო (მექადან გადასახლებულები), ყოველ ჯერზე როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ რომელიმე თქვენგანს მმართველად ნიშნავდა, ერთ-ერთ ჩვენგანს დამხმარედ აძლევდა. ამიტომ ჩვენ მივიჩნევთ, რომ სახალიფოს მმართველობა ორი ადამიანის მიერ უნდა განხორციელდეს, რომელთაგანაც ერთი თქვენგანი, ხოლო მეორე ჩვენგანი იქნება“. ად-დიარბაქირს მოჰყავს კიდევ ერთი მოგონება, რომელშიც მოთხრობილია იმის შესახებ, თუ როგორ მივიდნენ მხარეები კომპრომისამდე, როდესაც ეს წინადადება უარყოფილი იქნა: „ანსართა წარმომადგენლებმა თქვეს: ახლა ერთ-ერთი თქვენგანი დანიშნეთ, ის რომ მოკვდება, ჩვენ, ერთ-ერთ ჩვენგანს*





*ავირჩევთ, რომლის გარდაცვალების შემდეგაც ისევ ერთი მუჰაჯირი იქნება არჩეული და ამგვარად, მორიგეობით არჩევა მანამდე გაგრძელდება, სანამ ისლამის უმმეთი იარსებებს".)*

პრაქტიკული მოსაზრებების გამო მაშინ ეს წინადადება უარყოფილი იქნა, თუმცა სახელმწიფოს ეს ფორმა ისლამში მიღებულად მიიჩნევა იმიტომ, რომ სახელმწიფოს ეს ტიპი ყურანშიც არის დამტკიცებული *(თაჰა, 20/32)*, სადაც ნათქვამია იმის შესახებ, თუ როგორ ეხმარებოდა ჰარუნი მუსას, ასევე იმიტომ, რომ თავად ალლაჰის შუამავალმა ﷺ მმართველობის მსგავსი ფორმა ომანში დაადგინა.

275. ამჟამად მსოფლიოში არცერთი ხალიფატი არ არსებობს.

## ისლამური სამართლით მართული სახელმწიფოს ფუნქციონირება

276. შეიძლება, გამოვყოთ ოთხი ძირითადი ფუნქცია, რომელიც ისლამური სამართლით მართულმა სახელმწიფომ უნდა განახორციელოს: მმართველობა (რომელიც მოიცავს სამოქალაქო მმართველობას და არმიის მართვას), კანონმდებლობა, სამართლიანობის უზრუნველყოფა, შესანიშნავი ზნეობრიობის აღზრდა.

277. ისლამში მმართველობის ფუნქციის განხორციელება თანხვდება ნებისმიერი თანამედროვე სახელმწიფოს მმართვის სისტემას. ამიტომ ამაზე დაწვრილებით შეჩერების აუცილებლობა არ არის.

278. რაც შეეხება საკანონმდებლო ფუნქცია, როგორც ადრე იყო ნათქვამი, ისლამის კანონმდებლობის საფუძველს წმინდა ყურანი წარმოადგენს. ამიტომ სახელმწიფოს ამ მხრივ, შეზღუდული უფლებამოსილებები აქვს (პარ. 318)





279. სამართლიანობის უზრუნველყოფის ფუნქციის განხორციელება ეფუძნება კანონის წინაშე ყველა ადამიანის თანასწორობას. ეს ისეთი თანასწორობაა, რომლის დროსაც, როგორც ადრე, მაგალითებით იყო ნაჩვენები, სახელმწიფოს მეთაურიც კი სხვა მოქალაქეთა შორის გამონაკლისით სარგებლობს. ყურანმა (მაიდე, 5/42-50, 66) შემოიტანა კიდევ ერთი მნიშვნელოვანი დებულება: ისლამური სამართლით მართული სახელმწიფოს მცხოვრებლები, რომლებიც მუსლიმები არ არიან, ფლობენ სამართლებლივ და იურიდიულ სუვერენიტეტს. ანუ ყოველ თემს უნდა ჰქონდეს საკუთარი კანონები, როგორც სამოქალაქო, ასევე სისხლის სამართლის, ასევე უნდა ჰქონდეს სასამართლო და ჰყავდეს მოსამართლე. ყურანი შეგვახსენებს, რომ იუდეველებმა თორას, ხოლო ქრისტიანებმა ბიბლიის კანონები უნდა გამოიყენონ. იმ შემთხვევებში, როდესაც სასამართლოში მხარეებად სხვადასხვა რელიგიების წარმომადგენლები გამოდიან, ეს საქმეები სპეციალური კანონებით უნდა განიხილებოდეს. ამ შემთხვევაში გამოიყენება საერთაშორისო სამართლის სპეციალური დებულებები, რომლებშიც მოწოდებულია გადაწყვიტოს მსგავსი პრობლემები.

## სახელმწიფოს ფორმა

281. ისლამი განსაკუთრებულ მნიშვნელობას სახელმწიფოს, ანუ მმართველობის ფორმას არ ანიჭებს. მხოლოდ აუცილებელია, რომ ეს სახელმწიფო ზრუნავდეს ორივე სამყაროში ადამიანის ბედნიერებაზე და ალლაჰის კანონების მიხედვით არსებობდეს. ეს ისლამისთვის საკმარისია. ამიტომ კონსტიტუციის არსებობა თუ არარსებობა მეორე პლანზე დგას. ჩვენ უკვე ვახსენეთ იმის შესახებ, რომ მმართველობის





მრავალ ფორმას შორის ისლამისთვის მისაღებია რესპუბლიკაც, მონარქიაც და ორმაგი მმართველობაც.

282. თუ მიზანი მიიღწევა ერთი მმართველის ხელმძღვანელობით, ეს მმართველი საკმარისია. თუ რომელიღაც დროში ან განსაზღვრულ გარემოებებში შეუძლებელია „ყველა მორწმუნის მბრძანებლის" ყველა თვისების მოძებნა, სახელისუფლებო უფლებამოსილებების განაწილება დასაშვებია. ამ შემთხვევაში მაგალითს წარმოადგენს ყურანში ნახსენები ძველი შუამავლების დროინდელი ცნობილი შემთხვევა *(ბაყარა, 2/246-247)*. ამ შუამავლის ხალხმა მისგან მოითხოვა, რათა მას აერჩია დაენიშნა მეფე, რომელიც შეძლებდა არმიის ფორმირებასა და გაწვრთნას, მის მეთაურობას და იმ მტერზე გამარჯვებამდე მიყვანას, რომელმაც ისინი სამშობლოდან გამოაძევა და შვილებთან დააშორა. შუამავლის არსებობის დროს მეფის დანიშვნა და ამის გაკეთება პირადად შუამავლის მიერ გვიჩვენებს უფლებამოსილებათა შესაძლებელი გამიჯვნის ხარისხს. დიახ, ასეთ გარემოებებში საერო საქმეების მმართვა გამოყოფილი იქნება რელიგიური საქმეების მართვისგან, მაგრამ ასეთი გაყოფა პრინციპული კი არ არის, არამედ ხორციელდება მხოლოდ განსაზღვრული მოვალეობების შესასრულებლად დანიშნული პიროვნების მიერ იმ მიზეზით, რომ ეს პიროვნება ამ საქმეებში საუკეთესო სპეციალისტია. საუბარი არ არის ერთმანეთისგან ცხოვრების ამ ორი სფეროს (რელიგიური და საეროს) გამოყოფაზე. ანუ პოლიტიკაც, მეფეც, ისევე როგორც ღვთისმსახურება და შუამავალი ღვთიურ კანონს ემორჩილებიან.





## გადაწყვეტილებების მიღება საკონსულტაციო საბჭოს საფუძველზე და ხალხთან კავშირი

283. არ არის აუცილებელი იმაზე საუბარი, რომ პოლიტიკაში საერთო კრებებზე გადაწყვეტილებების მიღებას დიდი მნიშვნელობა და სარგებელი აქვს. ყურანი *(ალი იმრანი, 3/159, ნემლი, 27/32, შურა, 42/38, მუჰამმედი, 47/21)* მუდმივად გვირჩევს, რომ პირადულ და საზოგადოებრივ საქმეებში მუსლიმებმა გადაწყვეტილება კონსილიუმებისა და კრებების საფუძველზე მიიღონ. ალლაჰის შუამავლის ﷺ პრაქტიკა ამ პრინციპს კიდევ უფრო დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. მიუხედავად იმისა, რომ ის აღჭურვილი იყო განსაკუთრებული ადამიანური შესაძლებლობებით, რასაც ღვთიური ზეშთაგონებებიც ამტკიცებს, რაიმე გადაწყვეტილების მიღების წინ, ყოველთვის ეთათბირებოდა თავის თანამიმდევრებს და იმ ტომების წარმომადგენლებს, რომლებმაც ისლამი მიიღეს. პირველი ხალიფებიც გადაწყვეტილებების მიღების პრაქტიკას საკონსულტაციო საბჭოს საფუძველზე მისდევდნენ.

284. კრებების ჩატარებასთან დაკავშირებით ყურანი რაიმე მეთოდს ან ფორმას არ აწესებს. მონაწილეთა რაოდენობა, მათი არჩევის პრინციპი, უფლებამოსილებათა ვადა და მსგავისი საკითხები დატოვებულია სხვადასხვა სახელმწიფოების მმართველების შეხედულებაზე. მნიშვნელოვანია, რომ ეს იყოს მაღალი ზნეობის მქონე, კომპეტენტური ადამიანების კრება, რომლებიც ღირსნი არიან იმათი ნდობის, რომლებსაც წარმოადგენენ.

285. ყურანში მოთხრობილია იმის შესახებ, რომ ტურის მთაზე განმარტოების დროს, მუსა შუამა-





ვალს უზენაესი ალლაჰისგან ებრძანა სამოცდაათი ადამიანის არჩევა, რომლებიც მას ხალხის მართვაში დაეხმარებოდნენ და მიეთითა პრინციპი, რომლის მიხედვითაც შერჩევა უნდა მომხდარიყო *(არაფი, 7/155)* ეს პრინციპი გულისხმობდა პროპორციულ წარმომადგენლობას. როდესაც მუსამ თავისი კვერთხი კლდეს დაარტყა, მისგან ოცდაორმა წყარომ ამოხეთქა, რომელიც ამ პროპორციული შეფარდების სიმბოლიზაცია იყო *(არაფი, 7/160)*. საჭიროა, ითქვას, რომ ისევე როგორც კოლექტიურ ნამაზში, პერიოდულად გამართულ არჩევნებშიც, ამ წარმომადგენლობის მიზანი მდგომარებს იმაში, რომ სახელმწიფო ყოველთვის იყოს მჭიდრო კავშირში საზოგადოებასთან, ხოლო საზოგადოებამ ყოველთვის იცოდეს სახელმწიფოს ხელმძღვანელების ქმედებების შესახებ და ამასთან, არსებობდეს შესაძლებლობები ჩადენილი უსამართლობისა და მცდარი გადაწყვეტილებების შედეგების გამოსასწორებლად. ეს მიზანი ისლამში ყველაზე საუკეთესო სახით დღეში ხუთჯერადი სავალდებულო ნამაზით მიიღწევა: დღეში ხუთჯერ, გამოსასვლელი და სადღესასწაულო დღეების ჩათვლით, მუსლიმებმა ნამაზი ერთად უნდა შეასრულონ.

## საგარეო პოლიტიკა

286. უცხო სახელმწიფოებთან ურთიერთობა დაფუძნებულია „საერთაშორისო სამართალზე“. ამ სფეროში ქცევის წესებმა უფრო ნაკლები ცვლილებები განიცადეს, ვიდრე სოციუმის შიგნით ურთიერთობის წესებმა. ისლამამდელ პერიოდში, საეთაშორისო სამართალი, როგორც ასეთი არ არსებობდა, ის პოლიტიკის ნაწილს წარმოადგენდა და დამოკიდებული იყო სახელმწიფოს ხელმძღვანელის ახირებასა და გა-





დაწყვეტილებაზე. უცხოელებზე ძალიან ცოტა უფლებებს აღიარებდნენ, მტრებზე კიდევ უფრო ნაკლებს.

287. მთელი სიცხადით უნდა გავითვითცნობიეროთ ის ისტორიული ჭეშმარიტება, რომ მუსლიმები გზისმკვლელნი იყვნენ არა მარტო საერთაშორისო სამართლის განვითარებაში, არამედ უფლებათა სფეროში მის ჩართვაში. გარდა იმისა, რომ დაწერილი იყო სპეციალური მონოგრაფიები სიერის (საერთაშორისო სამართლის) სფეროში, ქვეყნის კანონთა ყველა კოდექსში საერთაშორისო სამართალსაც ჰქონდა ადგილი დათმობილი. ჰიჯრით მეორე ასწლეულის (ქრისტიანული კალენდრით, მერვე საუკუნე) დასაწყისში ჩნდება პირველი გამოკვლევები ამ სფეროში, ომის საკითხები სისხლის სამართალს უკავშირდება. იმ ზომების ანალოგიურად, რომლებიც შინაური მძარცველების მიმართ გამოიყენებოდა, იგივე იყო გათვალისწინებული უცხოელი დამპყრობლების მიმართაც. ეს მოქმედებები უშიშროების ძალთა უფრო ფართო თანამშრომლობას მოითხოვდა. მაგრამ სამხედრო მოქმედებების განხილვა სისხლის სამართლის კოდექსის ჩარჩოებში იმის მაჩვენებელია, რომ ომი იურესპუდენციის განხილვის საგანი ხდებოდა, ხოლო, რადგანაც ეს იურიდიული საკითხია, სამხედრო დანაშაულში ეჭვმიტანილს, ისევე, როგორც სხვა ბრალდებულს, სასამართლოში თავის დაცვის უფლება აქვს.

288. საერთაშორისო ურთიერთობებში ისლამის ძირითადი პრინციპი გამოხატულია მუსლიმი სამართალმცოდნეების შემდეგ სიტყვებში: „მუსლიმი და არამუსლიმი ამ სამყაროს უბედურების წინაშე თანასწორნი არიან. ანტიკურ ხანაში ბერძნებში საერთაშორისო სამართლის იდეა იყო, მაგრამ ეს სამართა-





ლი მხოლოდ ბერძნულ ქალაქ-სახელმწიფოებს შორის ურთიერთობას აწესრიგებდა. რაც შეეხებათ ბარბაროსებს, არისტოტელე ამბობდა: „ისინი დაბადებულნი არიან იმისთვის, რომ ბერძნების მონები იყვნენ". ანუ მათ მიმართ შესაძლებელი იყო ისე მოქცევა, როგორც მოინდომებდნენ, მაგრამ არანაირი სამართლის საფუძველზე. რომაელები მათ მიმართ მეგობრულად განწყობილ უცხოელებზე განსაზღვრულ უფლებებს აღიარებდნენ, მაგრამ სხვა ადამიანებთან მიმართებაში პირადი შეხედულების მიხედვით იქცეოდნენ და ამ თვითნებობის გამოვლენის ფორმა ეპოქებსა და სხვადასხვა სარდლების სურვილებზე დამოკიდებულებით იცვლებოდა. რაც შეეხება იუდეველთა სამართალს (ნახეთ, ასევე 1. სამუელი, 15/3), ის გოიმებისთვის (არაიუდეველებისთვის) მხოლოდ იუდეველების მონად ყოფნის უფლებას აღიარებს. ჩვენ ვიცით, როგორ ნადგურდებოდა კერპთაყვანიმცემელი ხალხის საგვარეულო, რომელიც პალესტინაში ცხოვრობდა. თუ ახალ ისტორიას მივმართავთ, დავინახავთ, რომ დასავლური ცივილიზაციის წარმომადგენლები 1856 წლამდე საერთაშორისო სამართლით სარგებლობის უფლებას მხოლოდ ქრისტიანებისთვის აღიარებდნენ. შემდგომში მათ ამ უფლების მოქმედება გააფართოვეს, მაგრამ ამავე დროს დიდი მნიშვნელობა მიანიჭეს განსხვავების გაუქმებას „კულტურულებსა" და „უკულტუროებს" შორის. ამიტომ „უკულტუროები" ჯერ კიდევ არანაირ უფლებებს არ ფლობდნენ. საერთაშორისო სამართლის ისტორიაში მუსლიმები პირველი გზისგამკვლევნი იყვნენ და დღემდე რჩებოდნენ ერთადერთებად, რომლებიც უსიტყვოდ და განუსხვავებლად აღიარებდნენ იმ უცხოელთა უფლებებს,





რომლებიც მუსლიმური სახელმწიფოს ტერიტორიაზე ცხოვრობდნენ და იცავდნენ ამ უფლებებს, როგორც მშვიდობიანობის პერიოდში, ასევე იმ სახელმწიფოებთან ომიანობის პერიოდში, საიდანაც ეს უცხოელები იყვნენ გამოსულნი.

289. პირველი სახელმწიფო შეიქმნა და იმართებოდა ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ, ეს იყო ფედერაცია, რომელიც შედგებოდა ქალაქ-სახელმწიფო მედინასა და სუვერენული დასახლებებისგან, რომლებშიც მუსლიმები, იუდეველები და წარმართი არაბები ცხოვრობდნენ. თვით სახელმწიფოს წყობა რელიგიურ შემწყნარებლობას ითხოვდა. ეს ოფიციალურად იყო აღიარებული ამ სახელმწიფოს კონსტიტუციით, რომელიც დღემდეა შემონახული. პირველი ხელშეკრულებები თავდაცვითი კავშირების შექმნის შესახებ დადებული იყო არამუსლიმებთან და განუყრელად იყო დაცული, ყურანი მიუთითებს ამ საკითხში ვალდებულებების შესრულებისა და სამართლიანობის დაცვის აუცილებლობაზე (ახსენებს რა განკითხვის დღეს დასჯის შესახებ).

290. საერთაშორისო სამართლის წყაროს წარმოადგენს არამარტო საშინაო კანონები არამედ უცხოელებთან დადებული შეთანხმებები და სხვა.

291. შემდგომში მოყვანილი ფაქტები უფლებას გვაძლევს განვსაჯოთ ის, თუ როგორ სიმაღლეზე აყენებს ისლამი მიცემული სიტყვისდამი ერთგულებას. ისლამის სამართალმცოდნეები მკაფიოთ ამბობენ, რომ, თუ უცხოელმა მიიღო ისლამური კანონით მართული სახელმწიფოს ტერიტორიაზე ცხოვრების უფლება და თუ ისლამური კანონით მართული სახელმწიფო მისი ქვეყნის წინააალდეგ ბრძოლაში ჩაება მას





არამარტო უფლება აქვს ვიზის მოქმედების პერიოდში, მშვიდად და უსაფრთხოთ იცხოვროს ისლამური კანონით მართული სახელმწიფოს ტერიტორიაზე და სრულიად უსაფრთხოდ დაბრუნდეს თავის ქვეყანაში, არამედ ცხოვრების პერიოდშიც, მიუხედავად სამხედრო მდგომარეობისა, მუსლიმური სასამართლოს დაცვის ქვეშ იმყოფებოდეს, ხოლო სამშობლოში დაბრუნებისას თან წაიღოს მთელი თავის ქონება და შემოსავალი, რომელიც მიიღო.

293. ელჩი, რა არასასიამოვნო გზავნილითაც უნდა მოვიდეს ის, ხელშეუხებელი პერსონაა. მას უფლება აქვს შეასრულოს ღვთისმსახურება იცხოვროს უსაფრთხოდ და დაბრუნდეს სამშობლოში.

293. სასამართლო პროცესებში არის თავისებურებები: ისლამური კანონებით მართული სახელმწიფოს ტერიტორიაზე მცხოვრები უცხოელების საქმეებს განიხილავს ისალამური კანონებით მართული სახელმწიფოს და არა შარიათის სასამართლო. ასე იმიტომ ხდება, რომ სახელმწიფო მის ტერიტორიაზე მცხოვრებ სხვადასხვა ხალხს საშუალებას აძლევს იცხოვრონ თავისი კანონებით, აღიარებს რა მათ სამართლებრივ სუვერინიტეტს. ამიტომ უცხოელს ასამართლებს იმ რელიგიის სასამართლო, რომელსაც ის აღიარებს. თუ სასამართლო პროცესის მონაწილენი არიან სხვადასხვა რელიგიის მიმდევრები, მაშინ მხარეთა შეთნხმებით, თუ არამუსლიმი უარს იტყვის საკუთრ პრივილეგიებზე, ისლამის სამართალი, ისლამურ სასამართლოში პროცესის გამართვის ნებას რთავს *(მაიდა, 5/42-50)*. ამ შემთხვევაში გამოყენებული იქნება ისლამის კანონები როგორც ალლაჰის შუამავლის ﷺ ტრაქტატიდან გამომდინარეობს თუ სხვა რელი-





გიის აღმსარებლობის წარმომადგენლები მუსლიმურ სასამართლოს მიმართავენ მოსამართლეს შეუძლია მათი კანონების გამოყენება. მაგალითად, ერთხელ, იუდეველთ წყვილი, რომელიც დადანაშაულებული იყვნენ მრუშობაში, მედინაში წმინდა შუამავალს მიუყვანეს. ამ უკანასკნელმა თორის მოტანა ბრძანა და, როგორც ბუჰარი გადმოგვცემს, მათ მიმართ მათივე კანონები გამოიყენა *(ლევიტი, 20/10)*. მაგრამ არამუსლიმებს ნება ეძლევათ უარი თქვან ამ უფლებაზე და გასამართლდენ მუსლიმურ სასამართლოში, თუ ორივე მხარე თანახმაა ამაზე. ამ შემთხვევაში ისლამის სამართლის დებულებები გამოიყენება. ასევე ყურადღებას თუ მივაქცევთ იმას, რომ ისლამის სამართალმცოდნეთა აზრით, უცხოელი, რომელიც მუსლიმის წინააღმდეგ დანაშაულს ჩადის ისლამური კანონით მართული სახელმწიფოს ფარგლებს გარეთ, ხოლო შემდეგ მიიღებს რა ნებართვას, შედის ისლამური კანონით მართულ სახელმწიფოს ტერიტორიაზე, მისი საქმე არ შეიძლება განხილული იყოს ისლამური კანონით მართული სახელმწიფოს სასამართლოს მიერ. ამ სასამართლოს არ აქვს უფლება განიხილოს საქმე რომელიც მისი უფლებამოსილების საზღვრებ გარეთ იმყოფება. ისლამის სამართალმცოდნეთა აზრები ამ საკითხში ერთიანია, აბუ ჰანიფას მოსწავლეს, მუჰამმედ აშ-შაიბანს ამასთან დაკავშირებით მოჰყავს წმინდა შუამავლის ﷺ სიტყვები: როგორც ათა იბნ ქაის ელ-ქილაბი გადმოგვცემს, წმინდა შუამავალმა ﷺ თქვა: *"თუ ვინმემ მკვლელობა ჩაიდინა, პატივი შეურაცხყო ან იქურდა და შემდეგ მტრების ქვეყანაში გაიქცა, ხოლო ჩვენგან ნებართვის შემდეგ ჩვენთან დაბრუნდა, ის მაინც იქნება გასამართლებული იმ და-*





*ნაშაულისთვის რომლის ჩადენის შემდეგაც გაიქცა. მაგრამ თუ მან მკვლელობა ჩაიდინა პატივი შეურაცყო ან იქურდა მტრული სახელმწიფოს ტერიტორიაზე, ხოლო შემდეგ მიიღო რა ნების დამრთველი დოკუმენტი და ჩვენთან ჩამოვიდა ის არანაირად იქნება დასჯილი იმ საქმისთვის რომელიც მტრის ტერიტორიაზე ჩაიდინა* *(შერხ სიარ უმ-ქაბირი, IV, 108, ჰაიდაბარდის გამოცემა).*

294. ისლამის კანონი სახელმწიფოს ხელმძღვანელის ხელშეუხებლობას არ აღიარებს. სახელმწიფოს ხელმძღვანელი, ისევე როგორც ნებისმიერი სხვა მოქალაქე, კანონს და სასამართლოს ემორჩილება. თუ სახელმწიფოს ხელმძღვანელებსაც კი მსგავსი პრივილეგიებით (რომლებიც სოციალური უთანასწორობის ნარჩენებს წარმოადგენს) სარგებლობის უფლება არ აქვთ, მაშინ არ შეიძლება ველოდოთ, რომ მსგავსი პრივილეგიები უცხოელ ხელმძღვანელებს ან საელჩოებს მიეცემათ. მათ როგორც სტუმრებს, პატივისცემით ეპყრობიან, მაგრამ ისინი კანონზე მაღლა არ დგანან.

295. კლასიკური ისლამის პერიოდის ბევრი შემთხვევა ხსნის ასეთ გარემოებებს: იმ დროში ხელშეკრულების დადების დროს მიღებული იყო მძევლების გაცვლა იმ პირობით, რომ თუ ერთი მხარის მძევლები მოკლულები იქნებოდნენ, იგივე იქნებოდა გაკეთებული მეორე მხარის მძევლებთან მიმართებაშიც, მაგრამ ხალიფების მუავიესა და ალ-მანსურის მმართველობის ეპოქაში იყო შემთხვევები, როდესაც მუხანათურად კლავდნენ მუსლიმ მძევლებს და, რადგანაც მძევლები მტრის ბანაკიდან მუსლიმთა წინააღმდეგ არანაირ დანაშაულს სჩადიოდნენ, ისლამის სამართალმცოდნეები გამოვიდნენ გაფრთხილებით, რომ ისინი არ





შეიძლება იყონ მოკლულნი, მიუხედავად იმისა, რომ შეთანხმებაში შესაბამისი პუნქტი გათავლისწინებული იყო, ყურანი კატეგორიულად კრძალავს ერთი ადამინის დასჯას სხვისი დანაშაულის გამო *(ისრა 17\15, ფატირი, 35\18)*

296. ომიც კი ისლამში კანონით რეგულირდება და ეს არის ჰუმანური კანონი. განასხვავებენ იმ ქვეყნის მშვიდობიან მცხოვრებლებს, რომელთანაც ომი მიდის და მეომრებს. არ არის ნებადართული ბავშვების, ქალების, მოხუცების, ავადმყოფებისა და რელიგიის მსახურთა მოკვლა. ვალები რომლებიც მტრული სახელმწიფოს მცხოვრებთა მიმართ იყო, ომის გამოცხადებასთან დაკავშირებით არ ანულირდება. უკიდურესი აუცილებლობის გარეშე ყოველგვარი მკვლელობა ან სადამსჯელო ოპერაცია აკრძალულია სამხედრო ტყვეების მიმართ კარგი მოპყრობა სავალდებულოა, საომარი მოქმედებების დროს მათი ქცევები დანაშაულად არ ითვლება. იმისათვის, რომ თავიდან იყოს აცილებული მარადიურობა, ნადავლი ხვდება არა მათ, რომლებმაც ის მოიპოვეს, არამედ გროვდება ერთ ადგილზე და გადაეცემა სახემწიფოს განკარგულებაში. ამ ნადავლის ოთხი მეხუთედი ნაწილდება ბრძოლის მონაწილეთა შორის, ხოლო მეხუთედი ნაწილი მიდის სახელმწიფო ხაზინაში. ნადავლის წილი მეომრისა და არმიიის სარდლისთვის თანაბარია.

297. ყურანი მოუწოდებს მშვიდობისაკენ და ბრძანებს:

***„და თუ*** (ურწმუნონი) ***მშვიდობისკენ გადაიხრებიან, მაშ, მისკენ გადაიხარე შენც*** (მუჰამმედ) ***და მიენდე ალლაჰს. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!"*** *(ენფალი, 8\61).* წმინდა შუამავალი 

ყოველთვის მშვიდობისკენ ისწრაფოდა. მაგალითად, როდესაც მისმა ჯარებმა მექქა დაიკავეს, მან მოედანზე შეკრებილ ქალაქის მცხოვრებლებს უთხრა: *"წადით, თავისუფლები ხართ"*.

298. ყურანი მიცემულ სიტყვას იმდენად დიდ მნისვნელობას ანიჭებს, რომ ამ სიტყვისადმი ერთგულება, ყოველგვარი ეჭვის გარეშე, მატერიალურ სარგებელზე უფრო მაღლა დგას: ***"უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, გადასახლდნენ*** (მექადან მედინაში) ***და იბრძოლეს ალლაჰის გზაზე თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით; და რომელთაც შეიფარეს და დაეხმარნენ მათ*** (მუჰაჯირებს)***, ესენი არიან მეგობრები ერთმანეთისა. და რომელთაც ირწმუნეს და არ გადასახლებულან*** (მექადან მედინაში)***, მოვალენი არ ხართ დაიცვათ, ვიდრე არ გადასახლდებიან. ხოლო, თუ სარწმუნოების გამო დახმარება გთხოვონ, ვალდებული ხართ დაეხმაროთ, გარდა იმ ხალხის წინააღმდეგ, ვისთანაც შეთანხმება გაქვთ დადებული. რამეთუ ალლაჰი ხედავს, რასაც სჩადიხართ თქვენ!"*** *(ენფალი, 8\72).*

## დასკვნა

299. შეიძლება მოკლედ ითქვას, რომ ისლამი ეძებს გზას ისეთი საზოგადოების ასაშენებლად, რომელიც დაფუძნებული იქნება ხალხთა თანასწორობაზე, ნაციონალური კლასობრივი და თუნდაც რელიგიური კუთვნილების განუსხვავებლად ადამინთა მოწოდება ისლამისკენ დასაშვებია მხოლოდ დარწმუნების და დარიგების გზით: თითოეული ადამიანი ხომ ალლაჰის წინაშე თავის ქმედებებზეა პასუხისმგებელი, ამიტომ ისლამი წინააღმდეგია ნებისმიერი რელიგიური





იძულების. ისლამის მიხედვით ხელმძღვანელის მოვალეობაა მისთვის მინდობილი საქმის შესრულება, მსახურება. ასეთი მმართველობის დროს სახელმწიფო ჩინოვნიკები ხალხის მსახურებას წარმოადგენენ. ისლამის მიხედვით, თითოეული მორწმუნე ყოველთვის უნდა ისწრაფვოდეს სიკეთის გავრცელებისა და ბოროტების თავიდან აცილებისკენ. ალლაჰი განგვსჯის ჩვენი განზრახვებისა და საქმეების მიხედვით.







# ისლამის სამართლებრივი სისტემა

## მუსლიმთა განსაკუთრებული წვლილი

300. საზოგადოებაში კანონები უხსოვარი დროიდან არსებობს. თითოეულმა ეროვნებამ, ქვეყანამ და საზოგადოებამ ცოდნის ამ სფეროში თავისი წვლილი შეიტანა. თუ როგორია მუსლიმთა წილი ამ საქმეში ამას ამ ნაწილში განვიხილავთ.

## სამართალი, როგორც მეცნიერება

301. წარსულში ყველა ხალხს თავისი კანონები ჰქონდა. მაგრამ სამართალს როგორც მეცნიერებას, კანონებისაგან განცალკავებულს, იმამი შაფიმდე (150-204 წლები ჰიჯრით\767-820 წლები ქრისტიანული კალენდრით) არავინ განიხილავდა[2]. ამ სწავლულის წიგნი "რისალე" ამდიდრებს მეცნიერებას აზრობრივი გაგებით "სამართლის წყაროები". ეს არის წყაროები, რომელიც ასაზრდოებს ადამინთა შორის ურთიერთობის წესების ყველა შტოს. იმ დროიდან ამ მეცნიერებას ეწოდება "უსულუ-ფიყჰი". ის მოიცავს სამართლის ფილოსოფიას, ნორმართა წყაროებს, კანონმდებლობის დებულებებს და ასევე, პრაქტიკაში კანონების გამოყენებას. სწავლების მიხედვით, თვით კანონები და ნორმები წარმოადგენს ამ ხის შტოებს (ფურუ), ეს

2 ის გარდაიცვალა ჰიჯრით 204 წელს\820 წელს ქრისტიანული კალენდრით. მანამდე იყო ზოგიერთი წიგნები ამ თემაზე, მაგალითად აბუ ჰანიფას "ქითაბ-ურ-რეი" (სამართლებრივი შეხედულების წიგნი), მისი მოსწავლეების აბუ იუსუფის და შაიბანის იგივე სახელწოდების წიგნები "პროცესუალური სამართალი" სამწუხაროდ, მათ ჩვენამდე ვერ მოაღწიეს, ამიტომ მათ შინაარსზე არაფრის თქმა არ შეიძლება"





ტერმინი დასახელებულია თვით ყურანის მიერ: ***"ნუთუ ვერ აღიქვი, როგორ მოჰყავს ალლაჰს იგავად კეთილი სიტყვა? ის კეთილ ხეს ჰგავს, მყარია მისი ფესვები და ზეცაშია აწვდილი ტოტები მისი. ნაყოფს იძლევა იგი ყოველ დროს, თავისი ღმერთის ნებით. და მოჰყავს ალლაჰს იგავები ადამიანთათვის, ეგების შეიგონონ!"*** *(იბრაჰიმი, 14\24-25)*

## მოტივი და განზრახვა

302. იმ სიახლეებს შორის რომელიც ისლამმა ამ მეცნიერებაში მოიტანა, უნდა აიღნიშნოს ისეთი მცნებების გაგება, როგორიცაა კატეგორიული (მყარი) მოტივი ქმედებაში, განზრახვა, ის ეყრდნობა ალლაჰის შუამავლის ძალიან ცნობილ ჰადისს: "საქმე ფასდება განზრახვის მიხედვით". იმ დროიდან მოსამართლეები განსახილველ საქმეებს ყოფენ წინასწარგანზრახულად და წინასწარი განზრახვის გარეშე ნამოქმედრად.

## წერილობითი კონსტიტუცია

303. პირველი ზეშთაგონება რომელიც წერა-კითხვის არმცოდნე უკეთილშობილეს მუჰამმედს ზეგარდმოევლინა, იყო მოწოდება წერა-კითხვისკენ, როგორც უზენაესი გამჩენის ცოდნის და წყალობის მიღების საშუალება. ამიტომ გასაკვირი არაფერია იმაში, რომ წმინდა შუამავალმა ადამინთა საზოგადოებას სახელმწიფო სტატუსი მიანიჭა, ხოლო სახელმწიფოსთვის კონსტიტუცია დაამტკიცა. თავდაპირველად ქვეყანა არსებობდა ქალაქ-სახემწიფოს ფორმით, მაგრამ რამდენიმე ხნის შემდეგ (დაახლოებით ათი წელი) ის უკვე ერაყსა და პალესტინას, მთელ არაბეთის ნახე-





ვარკუნძულს მოიცავდა, ხოლო უკვე თხუთმეტი წლის შემდეგ ოსმანის დროს, მუსლიმებმა მთელი მსოფლიო განაცვიფრეს ტერიტორიების შემოერთებით, ერთის მხრივ ევროპული ანდალუზიიდან, ხოლო, მეორეს მხრივ აღმოსავლეთ თურქისტანით[3]. ალლაჰის შუამავლის მიერ შედგენილი წერილობითი კონსტიტუცია, რომელიც 52 პუნქტისგან შესდგება, ჩვენ დრომდე უცვლელადაა შემონახული. ის შეიცავს მმართველისა და მოქალაქეების უფლებებსა და მოვალეობებს, კანონმდებლობას, სამართლიანობის შენარჩუნებას, თავდაცვის ორგანიზაციას, არამუსლიმებისადმი დამოკიდულებას, სოციალური უსაფრთხოების ზომებს, რომელიც დაფუძნებულია ურთიერთ დახმერებაზე, ასევე მრავალ სხვა საკითხს, რომლებიც იმდროინდელი საზოგადოების ყველა პრობლემას წყვეტდა. წერილობითი კონსტიტუცია, რომელზეც მიდის საუბარი ჰიჯრის პირველ წელს დამტკიცდა.

## მსოფლიო საერთაშორისო სამართალი

304. დრო, როდესაც ომები ადამიანთა საზოგადოებაში, როგორც არასდროს, გავრცელებული მოვლენა გახდა, ყველაზე შესაფერისი არ არის საკუთარი შეცდომების და საკუთარი მტრის სიმართლის ასაღიარებლად, გონიერების და სამართლიანობის პრინციპებზე დასამორჩილებლად. ასეთ დროში დგება რა სიკვდილის და სიცოცხლის არჩევანის წინაშე. პირველ რიგში მცდელობა სიცოცხლის შესანარჩუნებლად ნორმალურად ითვლება, რადგანაც ომი

3. ჰიჯრით 26 წელს ანდალუზიის შემოერთების შესახებ შეიძლება წავიკითხოთ ათ-თაბარის და ბელაზურის წიგნებში იმავე წელს აღმოსავლეთ თურქისტანის შემოერთების შესახებ იხილეთ ბელაზური, ასევე ჩინური წყაროები რომელსაც ბერტოლდი ახსენებს (თურქისტანი).




დაკავშირებულია ისეთ შედეგებთან, როგორიცაა ადამიანების სიკვდილი. მმრთველები ყოველთვის იტოვებდნენ უფლლებას მიეღოთ გადაწყვეტილება მტრების მიმართ საპასუხო ზომებთან დაკავშირებით. უძველესი დროიდან მმართველი ასეთ გადაწყვეტილებას თაობების მიერ დაგროვილი გამოცდილებების საფუძველზე იღებდა და საკუთარ ნებას და შეხედულებას ეყრდნობოდა. მუსლიმები იყვნენ პირველები, რომლებმაც ეს სფერო ანუ “საერთაშორისო სამოქალაქო სამართალი“ მმრთველების თვითნებობისგან გამოაცალკევეს, და ის სამართლებრივ საფუძველზე დააყენეს. ამასთანავე, ყველაზე პირველი წყაროები საერთაშორისო სამართლის, როგორც ცალკე მეცნიერების განვითარების შესახებ ისლამის სწავლულებს ეკუთვნით. მათ შორის შეიძლება დავასახელოთ იმამი აბუ ჰანიფა, იმამი მალიქი, აზზაი, აბუ იუსუფი, შაიბანი, იმამი ზუფარი, ვაქიდი და სხვები. მათ ამ მეცნიერებას “სიერი” უწოდეს, რომელიც ითარგმნება როგორც “მოქმედება”, “ქცევა” და იმ დროში ნიშნავდა მმართველის ქცევას სხვა ქვეყნებთან მიმართებაში. გარდა ამისა, სიტყვა “სიერი” გამოიყენება როგორც სამოქალაქო სამართლის ნაწილი. ეს ტერმინი გადის ყველა სამართლებრივი სკოლის სამართლებრივ ნაშრომებში ზეიდ ბინ ალის წიგნიდან (ელ-მეჯმუ ფილფიქჰი) დაწყებული და შემდგომში სხვა ავტორების ნაწარმოებებში ეს ტერმინი გვხვდება თავში “დასჯის ხერხები” თემის “მძარცველობა და. ა.შ”. აქედან შეიძლება გავაკეთოთ დასკვნა, რომ ომის წარმოებისა და მარადიორების და მძარცველების დასჯის საკითხები მსგავსი კრიტერიუმებით ფასდება. აქედან გამომდინარეობს, რომ მუსლიმმა მოსამართლეებმა იცოდნენ როგორც მტრების ვალდებულებები, ასევე მათი უფლებებიც.





## მუსლიმური სამართლის საერთო თავისებურებები

305. პირველი, რაც ისლამის შესახებ ნებისმიერ წიგნში ყურადღებას იქცევს, ეს არის ისლამური სამართლის მისწრაფება, რომელიც მოიცვას ცხოვრების როგორც მიწიერ, ასევე სულიერი მხარეს. ჩვეულებრივ ეს წიგნები იწყება თაყვანისცემის თემებით რომლებშიც ასევე ჩართულია სახელმწიფოს მართვის საკითხი (ნახ. იმამ შაფის "ქითაბ-ულ-უმმუ", 1, 143-4). ინტერესს იწვევს ის ფაქტი, რომ სამართლის სწორედ ამ განყოფილებაში განიხილება დაბეგვრის საკითხი. ეს იმიტომ, რომ იმამი ისლამში წარმოადგენს როგორც მმართველს, ასევე სულიერ წინამძღვარს ნამაზის დროს. როგორც ადრე იყო ნათქვამი, ამ ნაწილში ასევე ზექათის საკითხიც განიხილება. ეს იმიტომ, რომ ყურანი ნამაზს და ზექათს, ხშირად, ერთად მოიხსენიებს. თუ ნამაზი არის თაყვანისცემა, რომელიც დაკავშირებულია ადამიანის სხეულთან, ზექათი დაკავშირებულია ქონებასთან. შემდგომ მოდის სხვადასხვა სახელშეკრულებრო ურთიერთობების ნაწილი. ამის შემდეგ მოყვანილია სასჯელის ხერხების ნაწილი. აქვე ჩართულია საერთაშორისო სამართალი. წიგნი სრულდება მემკვიდრეობის სამართლით. როგორც ცნობილია, ადამინის სხეული და სული ერთ მთლიანობას შეადგენს. თუ სახელმწიფო, რომელსაც ყველა შესაძლებლობა აქვს, ხოლო ცხოვრების მატერიალურ მხარეს დაინახავს, მაშინ სულიერი ცხოვრება საკუთარ თავთან დარჩება და ყველა ამ ძალისხმევას მნიშვნელობა არ ექნება. თუ მთავრობა რელიგიურ ორგანიზაციებს მუშაობის საშვალებას არ მისცემს, მაშინ ადამინის სული ვერ შეძლებს სულიერი შიმშილის დაკმაყოფილებას. სულისა და სხეულის არათანა-





ბარ განვითარებას მივყავვართ შინაგან გადახრამდე რაც ადამიანი საბოლოოდ კატასტროფამდე მიჰყავს. სულისა და სხეულის მკურნალობის ნდობა მხოლოდ სპეციალისტებზე შეიძლება. მართლაც, რამდენად ნიჭიერიც არ უნდა იყოს პოეტი, ის არასდროს დადგება საოპერაციო მაგიდასთან ავადმყოფისთვის ოპერაციის გასაკეთებლად.

306. ისლამის სამართლის სხვა თავისებურება არის კავშირი უფლებასა და მოვალეობას შორის. ნამდვილად, ურთიერთობა არამარტო ადამიანებს, არამედ ადამიანსა და უზენაეს შორის ამაზეა დაფუძნებული. მაგალითად, თაყვანისცემა, რომელიც ადამინის მიერ უზენაესის გულისთვის სრულდება, ეს არის ბოძებული მიწიერი სიკეთისთვის ადამიანის მიერ ალლაჰის მიმართ თავისი მოვალეობების შესრულება. ამავე დროს მხოლოდ ადამიანის უფლებების აღიარება (ალლაჰის უფლების დავიწყება) ადამიანს მტაცებლად, მგლად ან ეშმაკად გადააქცევს.

## სამართლის ფილოსოფია

307. ისლამის სამართლის მცოდნეები კანონებს ყოფენ სიკეთისკენ და ბოროტებისკენ მიმართულად. სიკეთისკენ მიმართული უნდა შესრულდეს, ბოროტებისკენ მიმართულს კი თავი უნდა ავარიდოთ. ზოგიერთ შემთხვევაში სიკეთე და ბოროტება აშკარაა, ზოგიერთში კი მთლიანად ან ნაწილობრივადაა დაფარული. ამან მიგვიყვანა სამართლებრივი კანონების (როგორც ბრძანებების, ასევე აკრძალვების) გაყოფამდე ხუთ ჯგუფად: ა – უდაო სიკეთე, შესასრულებლად აუცილებელია-ფარძია; ბ – თუ სარგებელი შესრულებისგან მეტია ვიდრე ზიანი, მაშინ ეს საქმე წახალისებულია და რეკომენდირებულია შესასრულებლად;





გ - თუ საქმის შესრულებისგან არც სარგებელია და არც ზიანი, მაშინ ის რჩება ადამინის შეხედულებაზე და კანონის მიხედვით განხილული არ იქნება; დ - უდავოდ ცუდი საქმე აკრძალულია (ჰარამი); ე - თუ საქმის შესრულებისკენ ზარალი უფრო მეტია ვიდრე სარგებელი, მაშინ ის გაკიცხულია და მისი შესრულება რეკომენდირებული არ არის. ეს ძირითადი დაყოფა არის იმიტომ, რომ ამ ჯგუფების შიგნით შეიძლება წარმოიქმნას დამატებითი ქვეჯგუფები, რომლებიც ამ ქმედებებს უფრო დაწვრილებით ახასიათებს.

308. რჩება მხოლოდ იმის დადგენა, თუ როგორ განვსაზღვროთ რა არის კარგი და რა ცუდი. ყურანის მრავალი აიათი შეიცავს იმ საქმეების შესრულების ბრძანებებს, რომლებიც შეესაბამება ისლამის დებულებებს და ყველასთვის მიღებულია როგორც სიკეთე "მარუფი", ხოლო იკრძალება ბოროტება-"მუნქერი", ანუ "ყურანი" კარგს განსაზღვრავს როგორც გონიერებით და გამოცდილებით დასაბუთებულს, რომელსაც საზოგადოების წევრები პოზიტიურად ეკიდებიან და მისი შესრულების რეკომენდაციას იძლევიან ხოლო "ცუდი", ეს არის ის, რომელსაც გონება იღებს როგორც აკრძალულს და საზიანოს. ისლამის ზნეობრივი ნორმების დიდი ნაწილი ჩვეულებრივ ამ განსაზღვრებას შეესაბამება. ამასთანავე იშვიათია, როდესაც ყურანის აკრძალვები (მაგალითად ალკოჰოლური სასმელების მოხმარება და აზარტული თამაშები) კამათს იწვევს. ადამინისთვის, რომელსაც აქვს აზროვნების და ანალიზის უნარი, სიძნელეს არ წარმოადგენს, რომ თავისთვის შესაბამისი დასკვნები გააკეთოს. ამ შემთხვევებში, ისევე როგორც დანარჩენში, უნდა ვენდოთ იმათ ცოდნას და გონებას, ვინც ეს წესები ცხოვრებაში უკვე განახორციელა.





## სანქციები

309. საზოგადოებას შეადგენენ პიროვნებები ყველაზე განსხვავებული ხასიათებით, რომლებიც შეიძლება სამ დიდ ჯგუფად დავყოთ;

1. კარგები (მათ აქვთ მყარი პოზიცია და სიტუაციისგან დამოუკიდებლად ბოროტებისა და ცოდვის წინააღმდეგ გამოდიან);

2. ცუდები (ისინი ცდილობენ ნებისმიერი საშუალების პოვნას, რათა უცხო თვალს დაემალონ);

3. ჩვეულებრივები (მათ აქვთ შიში, ამიტომ უფრო ხშირად კანონის შესაბამისად იქცევიან, მაგრამ სუსტი ხასიათის გამო, როდესაც შესაძლებლობა ჩნდება, ისინი, არ ეშინიათ რა დასჯის, ცუდ ქმედებებს სჩადიან).

სამწუხაროდ, პირველი ჯგუფის ადამიანები ძალიან ცოტანი არიან. ისინი კანონების დაცვის მხრივ კონტროლს არ საჭიროებენ. სხვა ორ ჯგუფთან დაკავშირებით იქმნება სიტუაციები, როდესაც საზოგადოების სასარგებლოდ განსაზღვრული სანქციების გამოყენებაა საჭირო. ამ სიტუაციების წარმოქმნა ხდება, მაგალითად, ადამიანის მიდრეკილებით, ჩაიდინოს ბოროტება სხვა ადამიანებთან მიმართებაში, ცხოველური გრძნობების გამოვლინებით და ცუდი აღზრდის შედეგად. სანქციები წარმოადგენს ინსტრუმენტს მეორე ჯგუფის ადამიანებისგან ზიანის მიყენების გასაფრთხილებლად, ხოლო თვით მათთვის—მშვიდი მდგომარეობის შენარჩუნების სტიმულს. რჩება საშუალო ჯგუფი: ყველაზე მეტი ადამიანი სწორედ ამ ჯგუფში შედის. მათ მიმართაც საჭიროა სანქციები. მაგრამ როგორი ტიპის?





310. ღირს თუ არა საუბარი იმაზე, რომ მმართველი, რომელიც ღიად თუ ფარულად რაიმე ცოდვას სჩადის და ამასთან სულიერ ტანჯვას განიცდის, ვერ გაბედავს იმ ადამიანის გაკიცხვას, რომელიც ანალოგიურ ნაბიჯს დგამს. ამიტომ ისლამი, აცხადებს რა, რომ ვერავინ გაექცევა მართლმსაჯულებას, ვინც უნდა იყოს ეს—შუამავალი თუ მმართველი—მიდის გაფრთხილებისა და მსგავსი სიტუაციებისგან სრული გათავისუფლების გზით. ისლამის კანონების თანახმად, მმართველი, რომელსაც არანაირი პრივილეგია და რაიმე უფლება ხელშეუხებლობაზე არ აქვს, ვალდებულია თავისი სახელმწიფოს სასამართლოს წინაშე წარსდგეს. ისტორია ამტკიცებს იმას, რომ საკმაოდ ხშირად იყო შემთხვევები, მოსამართლეებს გადაწყვეტილება მმართველების სასარგებლოდ არ გამოჰქონდათ.

311. როგორც სხვა სისტემებში, ასევე ისლამშიც არსებობს მოქმედი სანქციები. არიან ჩინოვნიკები, რომლებიც ყველაფერს აკეთებენ საზოგადოებაში კანონიერებისა და წესრიგის შესანარჩუნებლად, მშვიდობისა და სიმშვიდის დასაცავად. სამართალდარღვევის დროს პოლიცია დამნაშავეებს გამოავლენს, მათ საქმეებს სასამართლო განიხილავს, განაჩენის გამოტანის შემდეგ, ის აღსრულდება.

312. ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ ჩამოყალიბებულ საზოგადოებაში არის საშუალებები, რომელთა ზემოქმედება არ აღემატება ყველა მატერიალურ სანქციას—ეს არის ზემოქმედების სულიერი ზომები. ისლამის მიხედვით, სიკვდილის შემდეგ ყველა ადამიანი გაცოცხლდება და ღვთიური სასამართლოსკენ იქნება მოხმობილი, რომლის შემდეგაც მიიღებენ მისაგებს მიწიერ ცხოვრებაში ჩადენილი ქმედებებისთვის—ან





ხსნას ან მარადიულ ტანჯვას ჯოჯოხეთის ცეცხლში. ამიტომაც ჭეშმარიტი მუსლიმები თავიანთი მოვალეობების საუკეთესოდ შესრულებისკენ მიისწრაფვიან, შორდებიან ცოდვის გზას, იცავენ სხვა ადამიანების უფლებებს საკუთარი მდგომარეობის მიუხედავად.

313. სანქციების სამმაგი სისტემის გზით (სახელმწიფოს კანონებზე მორჩილება, მატერიალური სასჯელი და სასჯელი მარადიულ ცხოვრებაში), რომელთაგანაც თითოეული ერთმანეთს აძლიერებს, წარმატების მიღწევა მეტი ალბათობითაა შესაძლებელი. ისლამის დებულებების დაცვა გულისხმობს სხვათა უფლებების დარღვევის დაუშვებლობას და საკუთარი ვალდებულებების შესრულებას. ასეთი სისტემა, რა თქმა უნდა, გაცილებით ქმედითია სხვებზე, რომლებშიც სანქციები მხოლოდ სახელმწიფოს კანონებზე დამორჩილების სახით არსებობს.

## კანონმდებლობა

314. იმისათვის, რომ გავიგოთ გამოთქმის „ალლაჰი კანონების საუკეთესო შემოქმედია“ — მნიშვნელობა, ის სხვადასხვა თვალსაზრისით უნდა განვიხილოთ.

315. ისლამი, ეს არის ერთი გამჩენის რწმენა. ალლაჰი არა მარტო ყველა არსებულის გამჩენია, არამედ დამცველიც, მარად ცოცხალი და ყველასთვის სიკეთის მიმცემი. ისლამის ეს შეხედულება მსოფლიოს მოწყობაზე სამყაროს ძირითად კანონებზეა დაფუძნებული. ამიტომ, ყველაფრის გამჩენი, უზენაესი ალლაჰი, შემდეგ „დასასვენებლად“ არ წასულა. ისლამის მიხედვით, ალლაჰი მის შესახებ ყველა ადამიანურ შეხედულებაზე მაღლა დგას. ამიტომ, იგი ყოვლისმხედველი, ყველა დეტალში ყველაფრის მცო-





დნე, სამართლიანი და გულმოწყალეა. თავის უსაზღვრო გულმოწყალებით მან ადამიანებს გონება მისცა და ისინი ყველაზე საუკეთესო და სასარგებლო წესებით დააჯილდოვა, ორივე სამყაროში ბედნიერების და წარმატების მისაღწევად, მათთან გააგზავნა ადამიანებიდან თავის მიერვე არჩეული, განმარტებელი და ჭეშმარიტებისკენ წარმმართველი შუამავალები. მაგრამ არჩეულთ არ შეუძლიათ უზენაესი ალლაჰის დიდებისა და ძლიერების წინაშე დგომა (მაგალითად, როდესაც შუამავალმა მუსამ (მოსემ) გამჩენის ძლიერების გამოვლინება დაინახა, გონება დაკარგა. წმინდა მუჰამმედი ﷺ ზეშთაგონებების მიღების დროს უძლიერეს ფიზიკურ დატვირთვებს განიცდიდა). ამიტომ გამჩენი ადამიანებს თავის გზავნილებს ზეციური წარგზავნილების, ანგელოზების მეშვეობით გადასცემდა.

316. სხვადასხვა შუამავლებისთვის ზეშთაგონებებში გარდმოვლენილი კანონები იცვლებოდა. ეს ხდებოდა არა იმის გამო, რომ უზენაესი ალლაჰის თავის გადაწყვეტილებებს ცვლის, არამედ იმიტომ, რომ თავად ადამიანი იცვლება, ადამიანთა საზოგადოება ვითარდება, ადის ცივილიზაციის უფრო მაღალ დონეზე მაშინ, როდესაც უზენაესი ალლაჰი შორსაა ნებისმიერი ნაკლოვანებისგან, მარადიული და უკვდავია. გარდა ამისა, ახალი კანონების მიღება წინანდელის ანულირებას იწვევს. ეს მოქმედებს ზეციურ ზეშთაგონებებთან დაკავშირებითაც.

317. არაბულ ენაზე ზეგარდმოვლენილი ყურანი, როგორც ის, ამას თვითონ ადასტურებს, წარმოადგენს ალლაჰის სიტყვას, ღვთიურ ზეშთაგონებას, რომელიც წმინდა შუამავალმა ﷺ მიიღო, როგორც მორწმუნეებისთვის სახელმძღვანელო. გარდა ამისა,





წმინდა მუჰამმედმა ﷺ დატოვა წმინდა წიგნში მოცემული აზრების ახსნა-განმარტებები. ისინი მოცემულია მის ჰადისებში (ალლაჰის შუამავლის ﷺ გამონათქვამებისა და ქცევების აღწერა).

318. ყველამ იცის იმის შესახებ, რომ ავტორიტეტული ადამიანის მიერ დადგენილი კანონები შეიძლება გაუქმდეს მხოლოდ ამ ადამიანის ან უფრო ავტორიტეტული პიროვნების მიერ, მაგრამ არ შეიძლება ანულირებული იყოს იმათ მიერ, რომლებიც რანგით უფრო ქვემოთ დგანან. ამიტომ წინა ღვთიური გზავნილები შეიძლება მხოლოდ მომდევნო ბრძანებებით გაუქმდეს. ერთი შეხედვით მკაცრი ისლამის სწავლება არსებულ პირობებთან დამოკიდებულებაში, მოქნილ ფორმას იღებს.

ა) წყაროზე (რომლის ამოსავალია უზენაესი ალლაჰი ან წმინდა მუჰამმედი ﷺ) დამოკიდებულებით, ყველა ბრძანებას ერთნაირი მოთხოვნა და მიდგომა არ აქვს. როგორც ადრე შევნიშნეთ, ზოგიერთი მათგანი სავალდებულოა, ზოგიერთი-სარეკომენდაციაო, ხოლო ნაწილი დატოვებულია ადამიანების შეხედულებაზე. ამგვარად, სავალდებულო ბრძანებების რიცხვი ძალიან მცირეა, სარეკომენდაციოსი—მეტი, ხოლო სასურველი მაგრამ არა აუცილებელი წესები, საკითხთა უსასრულო უმრავლესობას მოიცავს.

ბ) რანგით დაბალ ავტორიტეტულ პირს წესის შეცვლა არ შეუძლია, მას მხოლოდ კომენტარის გაკეთების უფლება აქვს. კომენტარის შესაძლებლობა ისლამში მონოპოლიზირებული არ არის. რა თქმა უნდა, კომენტარის მისაცემად საგნის ცოდნაა საჭირო. ავადმყოფი საოპერაციოდ არავითარ შემთხვევაში წავა პოეტთან, მაშინაც კი თუ ამ უკანასკნელმა ნობელის პრემია მიიღო. სახლის ასაშენებლად საჭიროა,





მიმართო ინჟინერს და არა ქირურგს. იგივე ეხება სამართლებლივ საკითხებსაც. მხოლოდ სპეციალური სამართლებლივი განათლებისა და ამ სფეროში შესაბამისი გამოცდილების მიღების შემდეგ, შეუძლია სამართალმცოდნეს, სამართლებლივ საკითხებში დასკვნები გამოიტანოს. ნებისმიერი აზრი, რომელიც გამოთქმულია იმ ადამიანების მიერ, რომლებიც აღნიშნულ მოთხოვნებს არ აკმაყოფილებენ, ავანტიურულ ხასიათს ატარებს. ავტორიტეული რელიგიური სწავლულების მიერ გამოთქმულ, ღვთიური გზავნილების კომენტარებს შეუძლია სავალდებულო პირობის სტატუსი შეიძინოს. რადგანაც წმინდა მუჰამმედი ﷺ უკანასკნელი შუამავალია და ამ ქვეყნიდან მისი წასვლის შემდეგ ღვთიური ზეშთაგონებების გარდმოვლენა შეწყდა, კანონში ცვლილებების შესატანად ახალ გზავნილებს მოსვლა აღარ შეუძლიათ. მაგრამ ყველა ადამიანს ერთნაირად აზროვნება არ შეუძლია, ამიტომ სწავლულთა აზრი რაღაცაში შესაძლოა, გაიყოს. იმ შემთხვევაში, როდესაც მოსამართლეებს ან სამართალმცოდნეებს რაიმე სამართლებლივ საკითხში აზრთა უთანხმოება აქვთ, ხალხი უფრო კომპეტენტურ ადამიანს მიჰყვება. სასამართლო საქმეში საფუძვლად მოსამართლის აზრს იღებენ, დანარჩენ შემთხვევებში სამართლებრივი სკოლების არჩევანს თავიანთი სამართალმცოდნის სასარგებლოდ აკეთებენ.

გ) თავად ალლაჰის შუამავალმა ﷺ დასკვნის გამოტანის საფუძველი განსაზღვრა; „ჩემი თანამიმდევრები მცდარ აზრში არასდროს გაერთიანდებიან“. ასეთი გზა იძლევა იმის გარანტიას, რომ საზოგადოების მიერ არგაკიცხული არცერთი იდეა იქნება იგნორირებული (ყველას აქვს საკუთარი აზრის გამო-





თქმის შესაძლებლობა). ასე შეიქმნა სამართლებლივი სკოლებიც (მეზჰებები).

დ). სწორედ აქ არის დროული ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებიდან ერთი ისტორიის მოყვანა: მისი ერთ-ერთი თანამიმდევარი მუაზ ბინ ჯებელი, მასთან მივიდა, რათა გზაზე დასადგომად ნებართვა მიეღო. მათ შორის ასეთი საუბარი შედგა; „რის საფუძველზე გამოიტან გადაწყვეტილებას?"-„ალლაჰის წიგნის (ყურანის) ბრძანებების მიხედვით".-„კარგი, თუ იქ განმარტებას ვერ იპოვი?"-„მაშინ ალლაჰის შუამავლის ქმედებებიდან გამომდინარე"-„და თუ იქაც ვერ იპოვი?"-„ თუ იქაც ვერ ვიპოვი, მაშინ გადაწყვეტილებას ჩემი დასკვნების მიხედვით გამოვიტან".

319. ისტორიულად ისე მოხდა, რომ წმინდა ყურანისა და ჰადისების საფუძველზე კანონების შედგენა სამართალმცოდნეებს დაევალათ. ამიტომ კანონშემოქმედებითი საქმიანობა განცალკევებული იქნა პოლიტიკისა და ცალკეული პიროვნებების, მათ შორის მმართველების ინტერესებისგან. იმის წყალობით, რომ სამართალმცოდნეები ერთი დონისანი იყვნენ, მათ შეეძლოთ ერთმანეთის აზრს არ დათანხმებოდნენ. ამან შესაძლებელი გახადა პრობლემები სხვადასხვა კუთხით განხილულიყო და მაშინვე ან რამდენიმე ხნის შემდეგ ოპტიმალურ ვარიანტამდე მისულიყვნენ.

320. აქედან შეიძლება გავაკეთოთ დასკვნა, რომ კანონთა ღვთიური წყარო მათ გადაჭარბებულ სიხისტეს არ ანიჭებს, პირიქით, ღვთიური საწყისი კანონებს განსაკუთრებულ ფასს ანიჭებს, მუსლიმებში პატივისცემასა და მათი გულმოდგინედ შესრულებისკენ სწრაფვას აღძრავს.





## სასამართლოს გადაწყვეტილებების აღსრულება

321. ისლამის კანონმდებლობის მეორე თავისებურება არის სხვადასხვა ჯგუფების (ჯამაათების) და ერთ ქვეყანაში მცხოვრებთა იურიდიული დამოუკიდებლობა. ისლამი არ აიძულებს ყურანის სიტყვის მიღებას მათ, რომლებსაც ეს არ უნდათ და არ უკრძალავს ქრისტიანების, იუდეველების, წარმართების და ა.შ. სასამართლოებს იმის, რომ მათმა მოსამართლეებმა გადაწყვეტილება თავიანთი კანონების მიხედვით გამოიტანონ. თუ მხარეები სხვადასხვა კონფესიას წარმოადგენენ, მაშინ, იმისათვის, რომ დაშვებული არ იქნას ინტერესთა შეჯახება, ირჩევენ სპეციალურ სასამართლო კომისიას. ისლამი, იმის ნაცვლად, რომ ძალით მოახდინოს ძირითად კონფესიაში ყველას ასიმილირება, პირიქით, ყველა ადამიანის ინტერესის დაცვას ისწრაფვის.

322. სასამართლო გადაწყვეტილებების აღსრულება მუსლიმური საზოგადოების შიგნით უბრალოდ და სწრაფად ხდება. ამავე დროს დიდი ყურადღება ექცევა „მოწმის პატიოსნებას“. ყოველ დასახლებულ პუნქტში მოსამართლეები ორგანიზებას უკეთებენ მონაცემთა ბაზას, რომელიც შეიცავს ცნობებს ყველა მცხოვრების შესახებ და სასამართლოში ადამიანის მოწმედ გამოძახების შემთხვევაში შეგროვილი ინფორმაცია იმის განსჯის საშუალებას იძლევა, მისი ნდობა შეიძლება თუ არა. ეს მნიშვნელოვანია მაშინ, როდესაც ერთი მხარე მეორეს ცრუ ჩვენებების მიცემაში ადანაშაულებს და მაშინ სასამართლოს თავად გამოაქვს გადაწყვეტილება, შეიძლება თუ არა მოწმის დაჯერება. ყურანში, *(სურაში „ნური“ 24/4)* ნაბრძანებია, რომ თუ ვინმე ქალზე ცილისწამებას გაავრცელებს,





მაგრამ აუცილებელ მტკიცებულებებს ვერ მოიტანს, სამუდამოდ დაკარგავს მოწმედ ყოფნის უფლებას.

## სამართლის წყაროები და მისი განვითარება

323. წმინდა მუჰამმედმა ﷺ მუსლიმებს არა მარტო უზენაესი გამჩენის თვისებებსა და განკითხვის დღეზე ცოდნა მოუტანა, არამედ კანონებიც, რომლებიც ეხება პირად ცხოვრებასაც და საზოგადოებრივსაც, მატერიალურ მხარესაც და სულიერსაც. ამასთან, ის გახდა სრულებით ახალი სახელმწიფოს დამაარსებელი, მისი არმიის მთავარსარდალი, დიპლომატიური კორპუსისა და „საგარეო საქმეთა სამინისტროს ხელმძღვანელი“. ის ასევე წყვეტდა მოქალაქეებს შორის წარმოქმნილ ყველა პრობლემას. ამიტომ, ისლამის სამართლის წყაროს გამოკვლევა, პირველ რიგში, ალლაჰის შუამავლის ﷺ მოღვაწეობის შესწავლით უნდა დავიწყოთ. ის მექაში, ვაჭართა ოჯახში დაიბადა. ახალგაზრდობაში მოინახულა იემენი, აღმოსავლეთ არაბეთი, მაგალითად ომანი (ნახ. იბნ ჰანბალი, 204), ასევე პალესტინის ბაზრები. მისივე თანამემამულეები სავაჭრო მიზნებით ერაყში, ეგვიპტეში და ეთიოპიაში მიემგზავრებოდნენ. შუამავლობის გამოცხადების შემდეგ, წმინდა მუჰამმედი ﷺ, შეხვდა რა დიდ წინააღმდეგობას თანატომელტა მხრიდან, იძულებული გახდა მშობლიური ქალაქი დაეტოვებინა და მედინაში გადაბარგებულიყო, სადაც შემოსავლის ძირითადი წყარო მიწათმოქმედება იყო. იქ მოხდა სახელმწიფოს ჩასახვა. თავდაპირველად ეს იყო ქალაქ-სახელმწიფო, მაგრამ დროთა განმავლობაში ის უფრო ფართო სახელმწიფოებრივ წარმონაქმნად გადაიქცა. მისი გარდაცვა-





ლების მომენტში ეს სახელმწიფო მოიცავდა ერაყისა და პალესტინის სამხრეთში მდებარე ტერიტორიებს და არაბეთის მთელ ნახევარკუნძულს. საერთაშორისო ქარავნები მთელი არაბეთის გავლით გადიოდნენ. სასანიდებმა და ბიზანტიელებმა კოლონიებისა და ვასალური სახელმწიფოების ფორმირებისთვის არაბეთის ზოგიერთი ოლქის ოკუპირება მოახდინეს. იბნ ქალბის სიტყვებით, აღმოსავლეთ არაბეთის ბაზრობები იზიდავდნენ ვაჭრებს ინდოეთიდან, ჩინეთიდან, აღმოსავლეთიდან და დასავლეთიდან. არაბები არა მარტო მომთაბარეები იყვნენ, არამედ ქალაქებსაც აშენებდნენ. იემენსა და ლიბიაზე, ქალაქებზე რომსა და ათენზე უფრო ძველი, მათი ცივილიზაცია ათასწლეულებს ითვლიდა.

324. ქვეყნების კანონებს, რომლებსაც წეს-ჩვეულებების ხასიათი ჰქონდა, ისლამის გამოჩენით ახალი კანონებით შეიცვალა. ანუ ალლაჰის შუამავალმა ﷺ არა მარტო გააუქმა ძველი წეს-ჩვეულებები, არამედ მას ახალი კანონების შემოღების შესაძლებლობაც ჰქონდა. იმის გამო, რომ ის ალლაჰის შუამავალი იყო, სარგებლობდა ღრმა პატივისცემითა და უდავო ავტორიტეტით იმ ხარისხში, რომ არა მარტო მისი სიტყვა, არამედ ქცევები და მოვლენებისადმი დამოკიდებულება მუსლიმებისთვის კანონი გახდა. მუსლიმთა საქმეები და წეს-ჩვეულებები, რომელთა წინააღმდეგიც ის არ იყო, მათ მოწონებას ნიშნავდა. კანონთა ასეთი სამმაგი სისტემა (სიტყვა, პირადი მაგალითი და მუსლიმთა ზოგიერთი ქცევისა და ჩვეულების მდუმარე მოწონება) ჩვენამდე ყურანითა და ჰადისებით მოვიდა. ასევე წმინდა შუამავლის ﷺ სიცოცხლეში გამოჩნდა კანონების კიდევ ერთი წყარო. თუ კანონში გათვალისწინებული არ იყო რაიმე მდგომარეობა,





მაშინ, მმართველებისგან დამოუკიდებლად სამართალმცოდნეთა მიერ განსაკუთრებული დებულება დგებოდა. სინამდვილეში კი, წმინდა მუჰამმედის ﷺ დროიდან დედაქალაქსა და პროვინციის ცენტრებში მუდმივად იმყოფებოდნენ მოსამართლეები (ყადები) და სამართალმცოდნეები. აქამდე ვახსენეთ იმის შესახებ, თუ როგორი მითითებები მისცა წმინდა შუამავალმა ﷺ იემენში მიმავალ მუაზ ბინ ჯებელს. იყო შემთხვევები, როდესაც პროვინციების თავკაცები ახსნა-განმარტებებს ცენტრიდან ელოდნენ. იმ შემთხვევებში, როდესაც მიღებული ახსნა-განმარტება ეწინააღმდეგებოდა გადაწყვეტილებას, სასამართლო საქმეს თავიდან იხილავდა. ახალი წესები, რომლებიც ცვლიდა ძველ წეს-ჩვეულებებს და მოცემული ქვეყანა ისლამურ მმართველობამდე მიჰყავდა, მრავალსაფეხურიანი სისტემით მოდიოდა, თუმცა ბევრი მოვლენა სამართლებლივი მითითებების ჩარჩოებში არ თავსდებოდა. ასეთ შემთხვევებში, მხარეებს, კანონთა არცოდნის გამო, გადაწყვეტილებები ორივე მხარისთვის მისაღებ პირობებზე დაყრდნობით გამოჰქონდათ.

325. ამ ქვეყნიდან ალლაჰის შუამავლის ﷺ წასვლის შემდეგ, შეწყდა ღვთიური ზეშთაგონებების გარდმოვლენა, რომლებიც ძველ წესს-ჩვეულებს აუქმებდა და ახალი წესები მოჰქონდა. ახლა უკვე მუსლიმები იმ კანონებით ცხოვრობდნენ, რომლებიც წმინდა მუჰამმედის ﷺ მიერ იყო დადგენილი და მათ იმ ნაწილში ავითარებდნენ, რომელიც ცვლილებებისა და დამატებების ნებას რთავდა. განვითარება ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ დადგენილი კანონების გაუქმება კი არ არის, არამედ მხოლოდ იმის ახსნა-განმარტება, რაც ადრე განსაზღვრული არ იყო.





326. საუკეთესო გამოსავალი ყურანში მითითებული გზაა: ყურანის რამდენიმე ადგილზე *(ნისა, 4/24, მაიდა, 5/1)* განსაზღვრული ზოგიერთი აკრძალვა, ხოლო ყველაფერი დანარჩენი (განსახილველი საკითხის ჩარჩოებში) დაშვებულად გამოცხადდა. ეს ნორმები, რომლებიც ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ დადგენილ კანონებს არ ეწინააღმდეგება, მუბახს (დაშვებულს) წარმოადგენს. ამიტომ, უცხო სახელმწიფოთა კანონები და წეს-ჩვეულებებიც კი ისლამის მოთხოვნილებებთან შესაბამისობაზე მუსლიმი სამართალმცოდნეების გამოკვლევების საგანი იყო და ამ პროცესს დასასრული არ აქვს.

327. როგორც ყურანი გვიჩვენებს, კანონთა კიდევ ერთი წყარო (შესაძლოა, ამან გაგაკვირვოთ) არის ღვთიური ზეშთაგონებები, რომლებიც წინა შუამავლებმა მიიღეს. ყურანში დასახელებული 25 შუამავლის ვინაობა. მათ შორის არიან, იდრისი, ნუჰი (ნოე), იბრაჰიმი (აბრაამი), მუსა (მოსე), დაუდი (დავითი), სულეიმანი (სოლომონი), ისა (იესო), იაჰია (იოანე ნათლისმცემელი)—მშვიდობა ყველა მათგანს. ამ შუამავლებზე გადაცემული ზეშთაგონებები მუსლიმებისთვისაც მისაღებია. მაგრამ ამ წესების და მათი გამოყენების სფეროების შეზღუდვა დამოკიდებულია იმაზე, რომელი მათგანია ყურანისა და ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისების მიერ ჭეშმარიტად მიჩნეული. მაგალითის სახით შეიძლება მოვიყვანოთ დანაშაულისთვის შურისძიების ის კანონები, რომლებიც მუსას ზეგარდმოევლინა. გარდა ამისა, ყურანი შეიცავს მითითებას, რომ მუსლიმებიც ამგვარად მოიქცნენ, ანუ „ასევე თქვენთვისაც მუსლიმებო“ ყურანში ასეა გამოხატული: ***„ჩვენ ისინი თორაში დავავალდებულეთ...“*** *(მაიდა, 5/45)*





328. ალლაჰის შუამავლის ﷺ გარდაცვალებიდან უკვე 15 წლის შემდეგ, მუსლიმები სამი კონტინენტის ვრცელ ტერიტორიას ფლობდნენ, აზიაში, აფრიკაში, სამხრეთ ევროპაში (ანდალუზიაში). ომარს მოეწონა სასანიდების (სპარსელების) დაბეგვრის სისტემა და მან ის ერაყისა და ირანის პროვინციებში გამოიყენა, ხოლო ბიზანტიელების სისტემა კი, პირიქით, ძალადობრივად მოეჩვენა და სირიასა და ეგვიპტეში ის გააუქმა. ჰიჯრიდან პირველი ასი წელიწადი—ეს არის ადაპტაციის, განმტკიცებისა და ცვლილებების პერიოდი. ეგვიპტიდან შემონახული პაპირუსები ნათელს ჰფენენ ბევრ ასპექტს, რომელიც ამ ქვეყნის მართვას შეეხება. ჩვენს განკარგულებაში არის წყაროები (მუსლიმური სამართლის კლასიკური წიგნები), რომლებიც დათარიღებულია ჰიჯრით, მეორე საუკუნის დასაწყისით. ერთ-ერთი პირველი სამართალმცოდნე, ზეიდ იბნ ალი ჰიჯრით 120 წელს (ჩვ.წ.აღ. 728 წელს) გარდაიცვალა.

329. ძველ დროში იემენს „ბედნიერ არაბეთს“ უწოდებდნენ. ეს შემთხვევითი არ არის: იემენის მდგომარეობის ზოგიერთმა თავისებურებამ ჯერ კიდევ ქრისტიანობამდელ ეპოქაში საშუალება მისცა ამ სახელმწიფოს, კულტურისა და საზოგადოების განვითარებაში მეზობლებისთვის გაესწრო. ძველ აღთქმაში ის მოხსენიებულია როგორც მდიდარი და ძლიერი სახელმწიფო. ქრისტიანული ჟამთააღმწერლობის დასაწყისი აღინიშნა იმით, რომ უცნობი მიზეზების გამო, იემენური ტომების ნაწილი ერაყში გადასახლდა. იქ მათ დაარსეს „ჰირას“ სამეფო. მან სახელი გაითქვა ლიტერატურის მფარველობის წყალობით და ისლამის გამოჩენამდე იარსება. მაგრამ ამ დროს თვით იემენი, რაღაც დროის განმავლობაში, იუდეველთა (მმართველი იყო ზიუ ნუვასი) ხელში





რჩებოდა, შემდეგ ქრისტიანებთან გადავიდა (ეთიოპელების დროს), ამის შემდეგ კი ოკუპირებული იქნა ირანელი ცეცხლთაყვანისმცემლების მიერ. იემენზე მუდმივი თავდასხმების გამო მისმა მცხოვრებლებმა დაიყოლიეს ხალიფა ომარი, რომ ქუფეში (ქალაქ ხირას ახალი რაიონი) გადასახლებულიყვნენ. ომარმა მათთან ისლამის შესასწავლად, ალლაჰის შუამავლის ﷺ ერთ-ერთი ყველაზე გამოჩენილი თანამიმდევარი, იბნ მესუდი გააგზავნა. ისე გამოვიდა, რომ ღვთიური წინასწარგანზრახულობით, სწორედ ამ სკოლიდან გამოვიდნენ ისლამის გამოჩენილი სწავლულები: ალქამა, იბრაჰიმ ნაჰი, ხამმადი და აბუ ჰანიფა. ამავე დროს, სამართალმცოდნეთა შორის საუკეთესო, ხალიფა ალის დროს სახალიფოს დედაქალაქი მედინადან ქუფეში იქნა გადატანილი. ამიტომ არაფერი გასაკვირია იმაში, რომ ამ ქალაქმა სამართლის სფეროში სწავლულების სახით მდიდარი მემკვიდრეობა მოგვცა.

330. ხელისუფლების ჩარევისგან მოსამართლეთა და სამართალმცოდნეთა დამოუკიდებლობამ მეცნიერებას სწრაფი განვითარების საშუალება მისცა, მაგრამ ამავე დროს ზოგიერთ რისკსაც მალავდა. უდიდესმა და ავტორიტეტულმა სწავლულმა იბნ-ალმუქაფამ (ქითაბ-უს-სახაბ) ჰიჯრით მეორე საუკუნის დასაწყისში ისლამის სამართალში (სისხლის სამართალში, პიროვნების უფლება და ა.შ), განსაკუთრებით ბასრასა და ქუფეში არსებულ მრავალრიცხოვან წინააღმდეგობებზე დაიჩივლა. მან ხალიფას მაკონტროლირებელი ორგანოს შექმნა და ქვეყნის მთელ ტერიტორიაზე, ხალიფას მიერ დამტკიცებული, ერთიანი წესებისა და კანონების გამოყენება შეთავაზა. მაგრამ წინადადება უპასუხოდ დარჩა. მისმა თანამედროვემ, აზრის თავისუფლებისა და მეცნიერებაზე პოლიტიკის





ზეგავლენის შეზღუდვის მომხრე, აბუ ჰანიფამ დაარსა სამართლის აკადემია, სადაც არა მარტო სამართალი, როგორც მეცნიერება, ვითარდებოდა (ცოდნის იმ სფეროების ჩათვლით, რომელიც სამართლის მონათესავეა (ყურანის თეფსირი, ჰადისოლოგია, ლოგიკა, ლექსიკა და სხვა)), არამედ მასში შემავალი ორმოცი მეცნიერის შრომით, კანონების წესრიგში იქნა მოყვანილი. ამავე დროს, აკადემიაში საფუძველი ჩაეყარა გამოკვლევებს სამართლის იმ ნაწილში, რომლითაც მანამდე არავინ იყო დაკავებული. თუ ერთი მწერლის სიტყვებს ვენდობით, რომელიც აბუ ჰანიფას (გარდაიცვალა ჰიჯრით 150 წელს) ცხოვრების შესახებ ყვება, მან „დადგინა ნახევარი მილიონი წესი და სამართლებლივი დებულება“. ასეთივე სამუშაო იქნა დაწყებული სახალიფოს მეორე ნაწილში, მედინაში იმამ მალიქის და სირიაში ევზაის მიერ, რომლებმაც ამას მთელი თავიანთი ცოდნა და შესაძლებლობა მოახმარეს. აბუ ჰანიფა თავის დასკვნებს ყურანისა და ჰადისების საფუძველზე აწყობდა, ხოლო იმამი მალიქი ლოგიკურ ხერხებს ამჯობინებდა.

331. ყურანი „შეიკრა“ ალლაჰის შუამავლის ﷺ გარდაცვალებიდან სულ რამდენიმე თვის შემდეგ. წმინდა შუამავლის ქმედებებს ჰადისები ეწოდება—მის შესახებ ცნობების შეგროვება ჯერ კიდევ მის სიცოცხლეში მისი თანამიმდევრების მიერ დაიწყო, ხოლო მისი გარდაცვალების შემდეგ ამით კიდევ უფრო მეტი ადამიანი დაკავდა. ჰადისები გადმოცემული იქნა ალლაჰის შუამავლის ﷺ ასი ათასზე მეტი თანამიმდევრის მიერ. ზოგიერთი ჰადისებს ჩანაწერის სახით გადმოსცემდა (უკანასკნელი მონაცემებით, 500 ადამიანზე მეტი), სხვები—ზეპირი ფორმით. სამართლებრივი ცოდნის მხრივ უდიდესი ფასის მქო-





ნე ჰადისები, თავისი გადმომცემებით, გაფანტული იყო ომარისა და ოსმანის მიერ დაპყრობილი სამივე კონტინენტის მიწებზე. ჰადისების მკვლევართა მომდევნო თაობებმა თანდათანობით შექმნეს კრებულები, რომლებშიც შეკრებილი იყო წმინდა მუჰამმედის ﷺ თანამიმდევართა მოგონებები.

332. სამართლის განვითარება და ჰადისების შეკრება ისეთი ტემპებით მიდიოდა, რომ ეს სამუშაო სხვადასხვა სწავლულთა მიერ სწრაფად, მაგრამ ერთმანეთთან შეთანხმების გარეშე იქნა შესრულებული. იმამი შაფიი აბუ ჰანიფას გარდაცვალების წელს დაიბადა. სწავლულებს პრეტენზიები გაუჩნდათ, და ეს გახდა ჰადისების უფრო დეტალური შესწავლის მიზეზი. ახლა, ალლაჰის შუამავლის ﷺ შესახებ ცნობების სისტემატიზაციისთვის, ჰადისოლოგებმა დაიწყეს ჰადისების გადმომცემს პირადული თვისებების გამოკვლევა, ადგენდნენ მისი, როგორც ინფორმაციის წყაროს, საიმედოობას. გარდა ამისა, სამართლებრივი გადაწყვეტილების გამოტანაში ჰადისის სწორი გამოყენებისთვის, მათ დაიწყეს იმის შესწავლა, თუ როდის, რა გარემოებებში და რასთან დაკავშირებით იყო ეს ნათქვამი. იმამი შაფი, როგორც სამართლის სფეროში, ასევე ჰადისებში, საუკეთესო სწავლული გახდა. მისმა ძალისხმევამ და შესანიშნავმა ანალიტიკურმა უნარმა საშუალება მისცა მას, ეს ცოდნა ერთ მთლიანობაში გააერთიანებინა. ასევე ის პირველია მსოფლიოში, ვინც კანონების ყველაზე გულმოდგინედ გამოკვლევასთან ერთად, შეიმუშავა და შემოიღო აბსტრაქტული სამართლის კონცეფცია.

333. ამ სწავლულების (აბუ ჰანიფა, მალიქი, შაფიი, ჯაფერ ეს-სადიყი) შემდეგ დარჩნენ მათი მიმდევრები და სამართლებრივი სკოლები (მეზჰებები). ეს მეზჰე-





ბები დღესაც არსებობს, შეადგენს რა ისლამის ფუნდამენტს. სხვადასხვა სკოლის არსებობა მიგვითითებს იმაზე, რომ მათ შორის ზოგიერთი განსხვავება არსებობს. მაგალითად, ალის შვილიშვილისა და აბუ ჰანიფას თანამედროვე, ჯაფერ ეს-სადიყის სამართლებრივ სკოლაში, პოლიტიკური მიზეზების გამო, არის მემკვიდრეობის განსაზღვრის ზოგიერთი თავისებურება. მაგრამ განსხვავება ამ სკოლებს შორის ფუნდამენტალური არ არის (აყიდას სკოლებს შორის განსხვავება კიდევ უფრო ნაკლებია). ამასთან, შემდგომ პერიოდებში იყო შემთხვევები, როდესაც შაფიტები, რომლებიც ზოგიერთ საკითხში იმამ შაფიის შეხედულებების გაზიარებას წყვეტდნენ, აბუ ჰანიფასა და იმამი მალიქის შეხედულებებს იღებდნენ. ხდებოდა პირიქითაც.

334. როგორც ადრე იყო აღნიშნული, ისლამური კანონებით მართული სახელმწიფო თავისი განვითარების ადრეულ პერიოდში უდიდეს ტერიტორიას მოიცავდა. ამ მიწებზე ისლამამდე თავისი სამართლებრივი ნორმები ბატონობდა: ირანული, ჩინური, ინდური, ბიზანტიური და სხვა. თავდაპირველად მათი გავლენა საზოგადოებრივი ცხოვრების ხასიათზე მნიშვნელოვნად რჩებოდა. მაგრამ ცხოვრების ყველა სფეროში ისლამის პოზიციების გაძლიერებასთან და ძველი სამართლებრივი ნორმების შეზღუდვასთან ერთად, მათ ძველი ზეგავლენა დაკარგეს. შემდგომ თაობებში ყოველი ხალხიდან თავისი, ისლამის სამართალმცოდნენი გამოვიდნენ. ისლამის სამართლის განვითარება საეთაშორისო ხასიათს იძენდა. ამ მეცნიერებაში ხომ წვლილი სხვადასხვა ეთნიკური ჯგუფის მუსლიმებმა შეიტანეს, რომლებიც სხვადასხვა ენაზე ლაპარაკობდნენ და სხვადასხვა წეს-ჩვეულებები ჰქონდათ.





მუსლიმ სამართალმცოდნეთა შორის იყვნენ ესპანეთის, პორტუგალიის, სიცილიის წარმომადგენლები. ჩინელების, ეთიოპელების, სოარსელების, თურქებისა და არაბების გარდა სხვა ეროვნებების წარმომადგენლებიც იყვნენ.

335. ნებისმიერ დროსა და ნებისმიერ ქვეყანაში შეიძლება, გამოჩნდნენ ფანატიკურად განწყობილი ადამიანები. ზოგიერთი მათგანი შედის ერთ უკიდურესობაში, მსხვერპლად ეწირება რა თავისი დამრიგებლის ქებას, ხოლო ზოგიერთი—მეორეში, უარყოფენ რა ყველა, მიღებულ წესს-ჩვეულებას. ასეთ შემთხვევებში მართლები არიან ისინი, ვინც ზომიერი გზის არჩევით, წონასწორობას იცავს. აუცილებელი ცოდნის მქონე, საღად მოაზროვნე მუსლიმი, რომელსაც რაიმე ანგარებიანი ინტერესი არ აქვს, გადაწყვეტილებას მიიღებს იმასთან დაკავშირებითაც კი, უარი თქვას თუ არა ძველ წეს-ჩვეულებებზე. ამასთან დაკავშირებით უდიდესმა სამართალმცოდნემ პაზდავიმ თქვა: „არა მხოლოდ პირადი მოსაზრება (და არა იჯთიჰადი), არამედ ძველი იჯმის გადაწყვეტილება შეიძლება, რომ ახლით იყოს შეცვლილი“.







## დასკვნა

336. ისლამის სამართალი სახელმწიფოში ჩაისახა, როგორც მმართველი საზოგადოების უფლება და პასუხობდა იმ საზოგადოების ყველა მოთხოვნას, რომელიც ატლანტიკის ოკეანიდან წყნარ ოკეანემდე ტერიტორიას მართავდა. ამ სამართალს ასევე ჰქონდა თვისება საზოგადოების განვითარებასთან ერთად, დროთა განმავლობაში და მოცემულ პირობებში პროგრესი განეცადა. მას თავისი დინამიურობა ახლაც არ დაუკარგავს. იმ ქვეყნებში, რომლებსაც ადრე უცხოელები მართავდნენ, სუვერენიტეტის მოპოვებასთან ერთად ცვლილებები უკეთესობისკენ უკვე შეიმჩნევა.







# ისლამის ეკონომიკური სისტემა

337. ადრე არაერთგზის იყო ნახსენები, რომ ისლამი მის მიმდევრებს სულიერი და მატერიალური ცხოვრების ნორმებს უწესებს. ისლამის ეკონომიკის საფუძველს ყურანის დებულებები შეადგენს. წმინდა წიგნის რამდენიმე ადგილზე, ნახსენებია რომ ადამიანმა თავის კეთილდღეობაზე უნდა იზრუნოს. უფრო მეტიც, ყურანი ამტკიცებს შემდეგს: ***„ და არ მისცეთ ვისაც არ ძალუძს განკარგვა მათი ქონების, რომელიც ალლაჰმა სამეურვეოდ განგიწესათ თქვენ“.*** *(ნისა, 4/5);* ***„ არ დაივიწყო შენი წილი დედამიწაზე “*** *(ყასასი, 28/77).* ამავე დროს, ყურანი, რომელიც ადამიანის სხეულსა და სულს შორის, წონასწორობაზე მიუთითებს ამბობს, რომ ჭეშმარიტების გზა შემდეგია: ***„და ადამიანთაგან ვინც იტყვის (შესთხოვს): ღმერთო ჩვენო, მოგვეცი ჩვენ სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაში, წილი არ ექნებათ იმქვეყნიურში. და იმათგან, ვინც ამბობს: ღმერთო ჩვენო! მოგვეცი ჩვენ სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც და იმქვეყნიურშიც, დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან, მათ წილად ერგებათ ის, რაც მოიხვეჭეს. და ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველია.“*** *(ბაყარა, 2/200-202).* ყურანის სხვა აიათები მოგვითხრობს იმაზე, რომ უზენაესმა ალლაჰმა დედამიწა, ზღვა და ზეცა ადამიანისთვის გააჩინა, ხოლო ყველაფერს, რაც მათზეა, ადამიანი იმ შეგნებამდე მიჰყავს, რომ ის უზენაეს ალლაჰს უნდა ეთაყვანოს. ადამიანს უნდა ჰქონდეს ცოდნა იმაზე, როგორ გამოიყენოს ეს ური-





ცხვი სიკეთე არა მარტო მიწიერი ცხოვრებისთვის, არამედ მისგან სარგებელი იმ ქვეყანაზეც მიიღოს.

338. ისლამის ეკონომიკური სისტემა ყურანში მკაფიოდ არის ახსნილი: ***„და რაც მოგცათ თქვენ შუამავალმა, აიღეთ იგი; ხოლო რაც აგიკრძალათ, თავი შეიკავეთ მისგან.“*** *(ჰაშრი, 59/7)* მიუხედავად იმისა, რომ სიმდიდრე და კომფორტი ცხოვრების რაღაც იდეალს წარმოადგენს, მათში ყოველთვის სიკეთე როდია ჩადებული. პირველ რიგში, ეს დაკავშირებულია იმასთან, რომ ადამიანთა ბუნებრივი მოთხოვნილებები განსხვავებულია. ამასთან, თუ გამოჩნდა თანაბარი მატერიალური შესაძლებლობების მქონე ადამიანთა ჯგუფი, დროთა განმავლობაში მათი ნაწილი, დახარჯავს რა თავის ქონებას, სხვათა სიმდიდრეს შურით შეხედავს. ფილოსოფიური და ფსიქოლოგიური თვალსაზრისით, საზოგადოებაში სიმდიდრის რანჟირების არსებობის შემთხვევაში, ანუ თუ არის იმის შესაძლებლობა, რომ ადამიანი სიმდიდრის ხარისხით ზემოთ ავიდეს, ყველაზე ღარიბი ადამიანიც კი, არის ამ საზოგადოების უფრო უპირატესი და პერსპექტიული წევრი და, პირიქით, თუ ადამიანმა იცის, რომ მიუხედავად მისი ძალისხმევისა, მისი შრომა შეფასებული არ იქნება, მაშინ ის თავის ვალდებულებებს სიზარმაცით და დაუდევრად მოეკიდება, მისი უნარები არ განვითარდება, ფუჭად დაიხარჯება ან მას სულაც კატასტროფამდე მიიყვანს.

338 ა. ადამიანს ცხოველისგან მუდმივად განვითარებადი სიცოცხლის ფორმა განასხვავებს. უფრო მეტი ალბათობით, ამის მიზეზად გვევლინება ადამიანის სოციალური არსებობა, აზროვნების უნარი, კომუნიკაბელურობა, ურთიერთდახმარება, გამოცდილების დაგროვება. სხვა გაჩენილებში ზოგიერთი ან ყველა ეს თვისება არ არსებობს. ცხოველთა უმრა-





ვლესობა თავის გვარს, ქორწინების პერიოდში, შეჯვარების გზით აგრძელებს, მაგრამ ზოგიერთი მყარ წყვილს ქმნის. შესაძლოა, საზოგადოების ყველაზე განვითარებული სისტემა ფუტკრებში და ჭიანჭველებში შეიმჩნევა. მათში არსებობს შრომის სპეციალიზაცია, მაგრამ საზოგადოებაში სტატუსის თვალსაზრისით, ისინი თანასწორნი არიან. ამიტომ მათ საზოგადოებაში არ არსებობს კონკურენცია ცხოვრების უფრო კომფორტული პირობების შესაძენად. ადამიანთა საზოგადოება იმთავითვე ეფუძნება მატერიალური და სულიერი ფასეულობების შექმნას, პიროვნების განვითარებას, აზროვნების თავისუფლებას და მოძრაობას. ზოგიერთ შემთხვევაში, როდესაც საზოგადოებრივი სარგებლობის საკითხი დგებოდა, ხშირად პირადი თავისუფლების მსხვერპლად შეწირვა ხდებოდა. გარდა ამისა, საზოგადოების წევრებს ეკისრებოდათ ისეთი მოვალეობები, როგორებიცაა გადასახადი და სამხედრო ვალდებულება მტრის თავდასხმის დროს. ასევე არსებობდა ისეთი არასავალდებულო, მაგრამ სასიკეთო საქმეები, როგორებიცაა მოწყალების გაღება და ქველმოქმედება. ადამიანი, რომელმაც იცის, რომ მის შემოსავალზე არის დამოკიდებული მისი და მისი ოჯახის კეთილდღეობა, შეეცდება, რომ მეტი გამოიმუშაოს. ასეთ შემთხვევაში, საზოგადოების სხვადასხვა ფენის არსებობა ლოგიკური და კაცობრიობისთვის სასარგებლოა. ეს იმიტომ, რომ ქვედა ფენების წარმომადგენლებმა იციან, თუ როგორ უნდა გააკეთონ, რათა ზემოთ ავიდნენ. ამის შესახებ ყურანი ამბობს: ***„და რომ არფერია ადამიანი, გარდა ილვწოდა რასაც. და უეჭველად, გარჯა მისი სულ მალე დანახულ იქნება.“*** *(ნეჯმი, 53/39-40)*

339. ისლამის ეკონომიკური სისტემა ამ პრინციპებზეა დაფუძნებული. ის ქონების მოპოვების შე-





საძლებლობებს უხსნის მდიდარ უმარავლესობას, მაგრამ, ამავე დროს, აწესებს მათთვის გადასახადების გადახდის ვალდებულებას ღარიბების სასარგებლოდ. ისლამის მიერ აკრძალულია სიმდიდრის მოპოვება არა ღვთისნიერიგ ზით, ადამიანთა ჩაგვრით ან პროცენტების ამოღებით და ა.შ.

340. ასევე განხილვას მოითხოვს ამ საკითხის სულიერი მხარე. მოყვანილი მაგალითები დაგვეხმარება მის უკეთ ახსნაში: მაგალითად, უქონლობა ისლამში გაკიცხვად მოვლენად ითვლება. მათხოვრობა განკითხვის დღეს სირცხვილის მიზეზი გახდება. მეორე მხრივ, ისლამში დაფასებულია ის, ვინც ყოველთვის მზადაა დასახმარებლად. ხოლო ადამიანთაგან საუკეთესო არის ის, ვინც სხვისი გულისთვის მსხვერპლს იღებს და თავის საჭიროებებთან შედარებით, უპირატესობას მორწმუნე ძმის საჭიროებებს აძლევს. ორივე უკიდურესობა, სიძუნწე და მფლანგველობა აკრძალულია. ერთხელ, ალლაჰის შუამავლს ﷺ სალაშქროდ მიმავალი არმიის აღსაჭურვად მნიშვნელოვანი სახსრები დასჭირდა, მისმა უახლოესმა თანამიმდევარმა და მეგობარმა აბუ-ბაქრმა მას მთელი თავისი ქონება მისცა. წმინდა შუამავალმა ﷺ ჰკითხა, თუ რა დაიტოვა მან ოჯახში, რაზეც აბუ ბაქრმა უპასუხა: „მე მათ დავუტოვე სიყვარული ალლაჰისა და მისი შუამავლის მიმართ“. წმინდა მუჰამმედი ﷺ აბუ ბაქრით კმაყოფილი დარჩა. მაგრამ სხვა შემთხვევაში, როდესაც კაცობრიობის სიამაყემ ﷺ თავისი, ავადმყოფი თანამიმდევარი მოინახულა, მან უთხრა: „ალლაჰის შუამავალო, მე მდიდარი ადამიანი ვარ და მინდა, ყველაფერი, რაც მაქვს, ღარიბთა საჭიროებებისთვის დავტოვო“. წმინდა შუამავალმა ﷺ მას უპასუხა: „არა, უმჯობესია ეს სახსრები ოჯახში დატოვო, რათა ისინი სხვებზე დამოკიდებულნი არ იყვნენ და არ გახდნენ იძულებულნი





მოწყალება ითხოვონ“. მან თანამიმდევარს არც ქონების მესამედის და არც ნახევრის გაცემის უფლება არ მისცა. როდესაც მან შესთავაზა, რომ კეთილი საქმეებისთვის მესამედი მაინც აეღო, ალლაჰის შუამავალი ﷺ, ბოლოსდაბოლოს დათანხმდა და დაამატა: „თუნდაც მესამედი ნაწილი—ეს დიდი რაოდენობაა“. (ალ-ბუხარი). ერთხელ, წმინდა მუჰამმედმა ﷺ თავისი ერთ-ერთი თანამიმდევარი გასაცოდავებულ ფორმაში დაინახა და დაინტერესდა, თუ რატომ გამოიყურებოდა ასე. თანამიმდევარმა უპასუხა: „ალლაჰის შუამავალო, მე საკმარისი სიმდიდრე მაქვს, მაგრამ მე ვამჯობინებ ის ჩემთვის კი არა, არამედ ღარიბთა საჭიროებებისთვის დავხარჯო“. წმინდა შუამავალმა ﷺ მას უთხრა: „თუ ალლაჰმა სიმდიდრით დაგაჯილდოვათ, მას უნდა რომ ეს თქვენ გეტყობოდეთ“. ამ განსხვავებულ რეკომენდაციებში არანაირი წინააღმდეგობა არ არის. ყოველი რჩევა მიცემული იყო კერძო სიტუაციიდან გამომდინარე, გარემოებებზე დამოკიდებულებით. ეს მაგალითები გვიჩვენებს, თუ როგორ უნდა დავიცვათ ზომიერება. შევზღუდოთ ის, რასაც მოწყალებისთვის გავცემთ და დავიტოვოთ არსებობისთვის საკმარისი სახსრები.

## მემკვიდრეობის უფლება

341. მემკვიდრეობის ყოველგვარმა უფლებამ უნდა უზრუნველყოს, როგორც ადამიანის უფლება ჰქონდეს თავისუფალი ხელმისაწვდომობა თავის ქონებაზე, ასევე საზოგადოების უფლება ადამიანის ქონებასთან მიმართებაში, რადგანაც ის ამ საზოგადოების წევრია. ადამიანები, ხასიათის მიხედვით, ძლიერ განსხვავდებიან ერთმანეთისგან. ამასთანავე ადამიანზე გავლენას ახდენს ისეთი ფაქტორები, რო-





გორიცაა, ასაკი, ჯანმრთელობა და სხვა, ამიტომ საზოგადოების ინტერესებიდან გამომდინარე მას ედება განსაზღვრული შეზღუდვა.

342. ისლამი აყენებს ორ ძირითად პირობას: ქონების სავალდებულო განაწილებას გარდაცვლილის ნათესავებს შორის და ქონების ანდერძის გზით ამ ქონების საზღვრების განსაზღვრას. კანონიერი მემკვიდრეები საანდერძო განკარგულებებს არ საჭიროებენ. ისინი მის ქონებას მემკვიდრეობით, კანონით დადგენილ პროპორციებში იღებენ. ანდერძი დასაშვებია მხოლოდ მათთან მიმართებაში, რომლებსაც მემკვიდრეობის უფლება არ აქვთ იმ მიზეზით, რომ გარდაცვლილთან ნათესაურ კავშირში არ იმყოფებიან.

343. მემკვიდრეები, რომლებიც თანაბარნი არიან გარდაცვლილთან ნათესაობის მიხედვით, მემკვიდრეობის უფლებაშიც თანასწორნი არიან: მაგალითად, ძმებს შორის, თუ ერთი უფროსია, ხოლო მეორე—უმცროსი, ერთმა ჭეშმარიტი გზა იპოვა, ხოლო მეორემვერა, არც ერთ მათგანს უპირატესობა არ ეძლევა. წესის მიხედვით, გარდაცვლილის ქონებიდან პირველ რიგში დაკრძალვისთვის საჭირო ხარჯები გამოიყოფა, მეორე რიგში მისი შესაძლო ვალების გადახდა ხდება, ვინაიდან გარდაცვლილის ვალების გადახდას მემკვიდრეების უფლებების წინაშე უპირატესობა აქვს. მას შემდეგ, რაც მემკვიდრეობიდან გამოყოფილი იქნება პირველი და მეორე რიგის ხარჯები, სრულდება გარდაცვლილის ანდერძი. ამ შემთხვევაში თანხა არ უნდა აღემატებოდეს მის მიერ დატოვებული ქონების ერთ მესამედს. მხოლოდ ამის შემდეგ მიდის საქმე მემკვიდრეებამდე. მეუღლე, მშობლები და შვილები პირველი რიგის მემკვიდრეები არიან და მემკვიდრეობას ნებისმიერ შემთხვევაში იღებენ. ძმები, დები და უფრო შორეული ნათესავები მემკვიდრეობას იღებენ





მაშინ, თუ გარდაცვლილს ახლო ნათესავები არ ჰყავს. შორეულ ნათესავებს მიეკუთვნებიან ბიძები, მამიდები, დეიდები, ბიძაშვილები და სხვები.

344. არ ვეხებით რა ამ თემას დაწვრილებით, აღვნიშნავთ მემკვიდრეობის ზოგიერთ, ძირითად წესს: თუ ადამიანი სხვა პიროვნების სიკვდილის მიზეზი გახდა, იმ შემთხვევაშიც კი თუ სასამართლო არაწინასწარგანზრახულობის შესახებ გადაწყვეტილებას გამოიტანს, ის მოკლულის მემკვიდრეობაზე უფლების გარეშე რჩება. ამგვარად, აღიკვეთება მისი ქონების დაუფლების მიზნით, მდიდარი ნათესავის მოკვლის ყოველგვარი გზა.

345. მუსლიმებს, რომლებიც ისეთ არამუსლიმურ ქვეყნებში ცხოვრობენ, სადაც არსებობს საანდერძო განკარგულებები, არა მხოლოდ შეუძლიათ, არამედ უნდა გამოიყენონ თავიანთი ქონების განკარგვის ეს ინსტრუმენტი, თავიანთი რელიგიური ვალდებულებების შესასრულებლად.

## ანდერძი

346. მუსლიმს მიცემული აქვს შესაძლებლობა თავის ქონება უანდერძოს პირებს, რომლებიც არ არიან მისი კრედიტორები და მემკვიდრეები, მაგრამ იმ მოცულობით, რომელიც მთელი ქონების მესამედს არ აღემატება. ეს პირობა ორგვარ ხასიათს ატარებს: პირველი, საშუალებას აძლევს ადამიანს შეასრულოს საზოგადოებრივი ვალდებულება იმ შემთხვევაში, როდესაც ეს მემკვიდრეობის ჩვეულებრივი წესის დროს გართულებეულია და მეორეც, თავიდან იცილებს ქონების დაგროვებას მცირე რაოდენობით მემკვიდრეთა ხელში (ადამიანს ანდერძით თავისი ქონების მესამედზე მეტის დატოვება რომ შეძლებოდა, შესაძლებელი





იქნებოდა ასეთი სიტუაციები). ამიტომ ისლამი, იცავს რა გარდაცვლილის ოჯახისა და ნათესავების უფლებებს, ცდილობს ყურადღების ქვეშ, რაც შეიძლება მეტი ადამიანი მოაქციოს.

## საზოგადოებრივი მონაპოვარი

347. ადამიანს, როგორც დიდი ოჯახის (საზოგადოების და სახელმწიფოს) წევრს, აქვს განსაზღვრული მოვალეობები. ეკონომიკური კუთხით, ადამიანი იხდის გადასახადებს, სახელმწიფო კი აგროვებს მას და საზოგადოების საჭიროებებისთვის ანაწილებს.

348. გადასახადის განაკვეთები შემოსავლის წყაროზე დამოკიდებულებით განსხვავებულია. ნიშანდობლივია, რომ ყურანი შეიცავს მითითებებს საბიუჯეტო გასავლებთან დაკავშირებით, მაგრამ არ მოჰყავს არანაირი წესები ან განაკვეთები სახელმწიფო შემოსავლების განსასაღვრავად. შეიძლება ითქვას, რომ ამ წესების განსაზღვრა დატოვებულია სახელმწიფოს მმართველების გადაწყვეტილებაზე, რომლებსაც ემხრობიან რა წმინდა შუამავლისა ﷺ და მართლმორწმუნე ხალიფების გზას და მიზნად აქვთ საზოგადოებისთვის სარგებლობის მოტანა, შეუძლიათ კორექტირება გაუკეთონ შემოსავლების ამოღების წესებს და მათ მოცულობას.

349. ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს გადასახადები ასე ნაწილდებოდა: თუ მინდვრების მორწყვა ბუნებრივი გზით (მაგალითად წვიმით) ან განსაკუთრებული სიძნელეების გარეშე ხორციელდება, მაშინ ამ მიწაზე მოყვანილი მოსავლიდან გადასახადის გადახდა ხდება მოსავლის ერთი მეათედის (აშრი) ოდენობით, თუ მიწების მოსარწყავად საჭიროა ხარჯების გაღება, მაშინ გადასახადი ერთ მეოცედ ნაწილს შეადგენს. ვაჭრო-





ბიდან და წარმოებიდან საქონლის ან პროდუქციის ღირებულების 2,5% ის ამოღება ხდება. ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს უცხოელი ვაჭრები იხდიდნენ საბაჟო გადასახადს, საქონლის ღირებულების ერთი მეათედის ოდენობით. მაგრამ, მაგალითად, ხალიფა ომარის დროს საკვებ პროდუქტებზე გადასახადის განაკვეთი ნახევრამდე შემცირდა. მმართველის ეს მაგალითი საშუალებას გვაძლევს, დავინახოთ ისლამის ეკონომიკური სისტემის მოქნილობა. ალლაჰის შუამავლის დროს აქლემების, ცხვრების და ძროხების მხოლოდ ის ჯოგები იბეგრებოდა, რომლებიც პირად საკუთრებაში იყვნენ და რომელთა მოშენება გასაყიდად ან სხვა კომერციული მიზნებისთვის ხდებოდა. ცხოველები, რომელთაც გადასაადგილებლად, დასამუშავებლად და მიწების მოსარწყავად იყენებდნენ, არ იბეგრებოდნენ.

350. დაგროვილი თანხიდან, ოქროსა და ვერცხლიდან გადასახადის გადახდა ხდება 2.5 %-ის ოდენობით. ეს ხელს უწყობდა პირადი შემოსავლების გამოყენებას არა დასაგროვებლად, არამედ როგორც შემოსავლის წყაროდ.

## სახელმწიფო ხარჯები

351. ყურანში მითითებულია ბიუჯეტის ხარჯვის მიმართულებები: ***„უეჭველად, მოწყალებანი სავალდებულოა ალლაჰისგან და განკუთვნილია: უპოვართათვის, ლატაკთათვის, ასევე იმათთვის, ვინც ამ საქმითაა დაკავებული, ვისი გულების მოგებაც შესაძლებელია, მონათათვის, ასევე ვინც ვალშია, ვინც ალლაჰის გ ზას ადგას და მგ ზავრთათვის. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!“*** *(თავბა, 9/60)* აუცილებელია იმის ახსნა, თუ როგორ ხდება პრაქტიკაში ამ რვა





მიმართულებით სახსრების განაწილება და თუ როგორი მნიშვნელოვანია ეს.

352. სიტყვა „მოწყალება“ („სადაყა“- მრ. რ. „სადაყისგან“), რომელიც აქ გამოყენებულია „ზექათის“ მნიშვნელობით, სახელმწიფოსთვის მუსლიმთა მიერ გადასახდელ ყველა აუცილებელ გადასახადს მოიცავს: სოფლის მეურნეობიდან, სასარგებლო წიაღისეულიდან, ვაჭრობიდან და წარმოებიდან, მეცხოველეობიდან, დაგროვილი ფულიდან და სხვა დასაბეგრი შემოსავლებიდან. გარდა ამისა, არის დროებით გადასახადები, რომელთა ამოღება ხდება საგანგებო სიტუაციების დროს მოქალაქეებისგან ან უცხოელი არამუსლიმებისგან, ასევე ნებაყოფლობითი შეწირულობანი. ისლამის სამართლის პირველწყაროები, განსაკუთრებით ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისები, ეჭვს არ ტოვებენ ამ შემთხვევაში ტერმინ „სადაყის“ გამოყენებასთან დაკავშირებით. აქ საუბარი არ არის მოწყალებაზე (სადაყა), რომელიც ნებაყოფლობითია და რომლის რაოდენობა და გაცემის დრო განსაზღვრული არ არის (მას ასევე უწოდებენ „ინფაყ ფიი სებილილლაჰ“—შემოწირულობა ალლაჰის გზაზე ანუ „თატავვუ“-ნებაყოფლობითი დახმარება)

353. პირველთა რიცხვში, ვისკენაც სახელმწიფოს გასავლები არის მიმართული, არიან ფუყარა და მესაქინნი (ღარიბები და უქონლები). ეს სიტყვები თითქმის ერთი და იმავეს ნიშნავს, მაგრამ იმის გამო, რომ წმინდა მუჰამმედს ﷺ არ დაუზუსტებია, თუ ვინ ვინ არის, შემდგომში აზრთა სხვადასხვაობა წარმოიშვა. ხალიფა ომარის ზოგიერთი გამონათქვამი და ქმედება ამტკიცებს იმას, რომ ფუყარა—ესენი არიან ღარიბები მუსლიმთა რიცხვიდან, ხოლო მესაქინი—არიან ღატაკები არამუსლიმებიდან, რომლებიც ისლამური კანონებით მართული სახელმწიფოს ტერიტორიაზე





ცხოვრობენ (ქრისტიანები, იუდეველები და სხვა არამუსლიმები) წიგნში „ფუთუხ-ულ-ბულდანი“ ბელაზური აღნიშნავს, რომ, ერთხელ, ომარის მმართველობის დროს, სირიაში მცხოვრები, ღარიბი ქრისტიანებისთვის ყოველთვიური შემწეობის სახით ზექათის ერთი ნაწილი გამოიყო. იმამი შაფიი მიიჩნევს, რომ ეს სიტყვები სინონიმებია და გულმოწყალებით ალლაჰის ღატაკებს ორი სხვადასხვა სიტყვით მოიხსენიებს, რათა ყურადღება გაამახვილოს მათი დახმარების აუცილებლობაზე. ის ასევე აღნიშნავს, რომ რვა ჯგუფიდან თითოეული სახელმწიფოს გასავლიდან მერვედ ნაწილს იღებს, ხოლო ღარიბთა წილად ორი წილი მოდის. სახელმწიფოს ძირითადი მიზანია უზრუნველყოს ყველა მცხოვრები საკვებით, ტანსაცმლით, ჭერით და ყველა აუცილებლით.

354. შემდეგი გასავალია იმ ჩინოვნიკთა შრომის ანაზღაურება, რომლებიც დაკავებულნი არიან შემოსავლების, გადასახადების და ა.შ. მოკრებით, აღწერით, გადასახადების განაწილებით და კონტროლით. ეს ჯგუფი სახემწიფოს მთელ მმართველობით აპარატს (სამოქალაქო ჩინოვნიკებს, არმიას, დიპლომატიურ კორპუს) მოიცავს. წიგნში „ელ-ენსაბი“ ისტორიკოს ბელაზურის მოჰყავს ერთი დოკუმენტი, რომელშიც ხალიფა ომარი ბრძანებას აძლევს თავის ნაცვალს: „რათა ჩვენი შემოსავლების ანგარიში წესრიგში მოვიყვანოთ, გამოაგზავნე ჩვენთან (მედინაში) რომელიმე ბერძენი“. ეს ამოწმებს იმას, რომ არამუსლიმს ასევე იწვევდნენ სამუშაოდ სახელმწიფოს სასარგებლოდ, ამიტომ ისინიც შეიძლება ჩავრთოთ იმათ რიცხვში, რომელთაც იმ „სადაყის“ მიღება შეუძლიათ, რომლის ამოღება მხოლოდ მუსლიმებისგან ხდება (მაგრამ შესაძლებელია, მიწათმოქმედებიდან, მუსლიმებისა და არამუსლიმებისგან ამოღებული გადასახადები გაერთიანდეს).





355. მომდევნო ჯგუფს შეადგენენ ისინი, რომელთა გულების ისლამისკენ მიქცევაა საჭირო. ეს არის გასავლები, რომელიც უცხო თვალისგან დაფარულია. სამართალმცოდნე აბუ აიალა ელ-ფარრა ამბობს: „ადამიანები, რომელთა გულების ისლამისკენ მიქცევაა საჭირო, შეიძლება, ოთხ ჯგუფად დავყოთ:

1. ისინი, რომლებსაც უხდიან, რათა მუსლიმებს დაეხმარონ;

2. ისინი, რომლებსაც უხდიან, რათა მუსლიმებს ზიანი არ მიაყენონ;

3. ისინი, რომლებსაც ისლამისკენ მოუწოდებენ;

4. ის ადამიანი, რომლის საშუალებითაც ისლამისკენ მთელი მისი ტომის ან ხალხის მოხმობა სურთ. ადამიანებისთვის, რომლებიც ამ ჯგუფებიდან ნებისმიერს მიეკუთვნებიან, იქნება ეს მუსლიმი თუ წარმართი, ზექათის მიცემა შეიძლება“.

358. „მონების გამოსყიდვის“ ქვეშ ყოველთვის იგულისხმება ორი სახის ქმედება: მონების გათავისუფლება და სამხედრო ტყვეების გათავისუფლება. ისლამის კანონების მიხედვით *(ნური, 24/33)*, ნებისმიერი მონის გამოსყიდვა შეიძლება, შესაბამისი თანხით მოხდეს. შესაძლებელია, გათავისუფლების სხვა გზაც, როდესაც მონა, დააგროვებს რა გამომუშავებულ თანხას, საკუთარ თავს გამოისყიდის. მაგრამ სახელმწიფოს ერთ-ერთი ვალდებულება არის ის, რომ სპეციალურ ფონდში გადარიცხოს სახსრები იმ მონებისთვის, რომელთაც გაათავისუფლებენ. იმ დროის ერთ-ერთ დოკუმენტში ხალიფა ომარ ბინ აბდულაზიზი ბრძანებს, რომ ტყვედ ჩავარდნილი არამუსლიმი მოქალაქეები, ისლამური კანონით მართული სახელმწიფოს ფულით გამოსყიდულნი უნდა ყოფილიყვნენ.

357. შემდეგ ჯგუფს შეადგენენ მოვალეები, რომლებიც თავიანთი ვალების ტვირთს ატარებენ.





ამ ჯგუფს ეკუთვნიან ისინიც, რომლებიც სტიქიური უბედურებების, წყალდიდობის, მიწისძვრის და ა.შ. შედეგად დაზარალდნენ. ისინი, რომლებიც ამ ჯგუფში შედიან არიან არა ღარიბები, არამედ ადამიანები, რომლებიც დროებით მოხვდნენ ძნელ სიტუაციაში. ხალიფა ომარმა შექმნა სპეციალური ფონდი, რომელიც უპროცენტო სესხს გასცემდა მათზე, რომლებიც დროებით ფინანსურ სიძნელეებს განიცდიდნენ და სესხის დაბრუნების გარანტიას იძლეოდნენ. რთული სიტუაციის წარმოქმნის შემთხვევაში ის ამ ფონდს თავად მიმართავდა. სახელმწიფოს განმგებლობაში უპროცენტო სესხის გამცემი სისტემების ყოფნა გახდა ისლამის მიერ პროცენტიანის სესხის აკრძალვის ბუნებრივი შედეგი. ხალიფა ომარი მსგავსი გზით საზოგადოებრივ თანხებს დროებით სარგებლობაში ვაჭრებს აძლევდა და მათგან შემოსავლის წილს იღებდა, მოცემულ სიტუაციაში ის მსესხებელთან შემოსავალსაც იყოფდა და ზარალსაც. საზოგადოებრივი თანხები იმისთვისაც გამოიყენებოდა, რასაც ახლა „საზოგადოებრივ დაზღვევას უწოდებენ“: თუ ვინმე, შემთხვევით, სხვა ადამიანის სიკვდილის მიზეზი გახდებოდა და დაღვრილი სისხლისთვის კომპენსაციის გადახდა არ შეეძლო, სახელმწიფო მას დახმარებას უწევდა. ცნობილია, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ რამდენჯერმე ასეთნაირად მოიქცა. ახლა ჩვენ უფრო დაწვრილებით განვიხილავთ ამ თემას.

358. ისლამში სიტყვა „ალლაჰის გზაზე“ პირველ რიგში ნიშნავს წმინდა ომს, აღჭურვის, შეიარაღებისა და სხვა ხარჯების ჩათვლით. მაგრამ ეს მცნება გაცილებით უფრო ფართოა და მოიცავს ქველმოქმედების ისეთ მიმართულებებს, როგორებიცაა, ისლამის გზაზე მოსწავლეების დახმარება, მეჩეთების მშენებლობა და ა.შ.





359. გასავლების უკანასკნელი ჯგუფი ეს არის ხარჯები მგზავრთა საჭიროებისთვის. მათ რიცხვში შედიან როგორც უბრალო მოგზაურები, ასევე ვაჭრები, ბიზნესმენები, ტურისტები. აქვე შედის ხარჯები გზების, ხიდების მშენებლობასა და გაუმჯობესებაზე, სასტუმროების მშენებლობაზე, დაცვისა და ჯანმრთელობის სამსახურის, კავშირის საშუალებათა ორგანიზაციაზე. ამავე ჯგუფში შედის ყველა ხარჯი მოგზაურთა დასვენებისა და კომფორტის ორგანიზაციაზე (იმ დროში პრაქტიკაში იყო სტუმართა უფასო ცხოვრება სამი დღის განმავლობაში)

360. ამ პრინციპების მთელი ფასეულობის განსასაზღვრავად უნდა გვახსოვდეს, რომ ისინი არსებობს ისლამის გამოჩენის დღიდან, ანუ უკვე თოთხმეტი საუკუნის განმავლობაში მოქმედებს. ამ სისტემას პრაქტიკულად არაფრის დამატება სჭირდება იმისათვის, რომ ჩვენ დროში საზოგადოების აყვავებას მივაღწიოთ.

## განსაკუთრებული გადასახადები

361. „სადაყა“ ანუ ზექათი ალლაჰის შუამავლისა ﷺ და ოთხი მართლმორწმუნე ხალიფას დროს ერთადერთი გადასახადი იყო. შემდგომ პერიოდებში სამართალმცოდნეებმა შესაძლებლად ჩათვალეს საგანგებო გარემოებების წარმოქმნის დროს დროებითი დამატებითი გადასახადების შემოღება. მათ „ნავაიბი“ (სიტყვისგან „სიძნელეები) უწოდეს.

## სოციალური დაზღვევა

362. ის მოიცავს მხოლოდ სერიოზული რისკების დაზღვევას. ეს რისკები იცვლება ეპოქისა და საზო-





გადოების მდგომარეობასთან დამოკიდებულებით. ბუნებასთან ჰარმონიაში მცხოვრები არაბები ძალიან იშვიათად ავადმყოფობდნენ. წამლებიც ხელმისაწვდომი და თითქმის უფასო იყო. საშუალო შესაძლებლობის მქონე ადამიანს შეეძლო თავისთვის სახლის აშენება ისე, რომ მშენებლობისათვის საჭირო მასალებზე, თითქმის, არაფერი დაეხარჯა. ამიტომ, იმ დროში ადამიანებისთვის უბრალოდ არ იყო დაზღვევის აუცილებლობაა ვადმყოფობებისგან, ხანძრისა და სხვა უბედური შემთხვევებისგან. მეორე მხრივ, იყო რეალური აუცილებლობა ტყვედ მოხვედრასა და ძალადობრივი სიკვდილის დაზღვევაში. ჯერ კიდევ წმინდა შუამავლის ﷺ დროს საზოგადოებამ გაითვითცნობიერა ეს აუცილებლობა და გადადგა განსაზღვრული ნაბიჯები ამ მიმართულებით. მედინას კონსტიტუციაში, რომელიც ჰიჯრის პირველ წელს იქნა მიღებული, დაზღვევის ეს სახეობა შეიტანეს და მას „მააყილი“ ეწოდებოდა. ის შემდეგნაირად მოქმედებდა: თუ ვინმე ტყვედვარდებოდა, მას შეეძლო თავისუფლება გამოსყიდვის გზით მოეპოვებინა. ფიზიკური ზიანის მიყენების სიკვდილის შემთხვევაში საჭირო იყო მიყენებული ზიანის ანაზღაურება (საფასური სისხლისთვის). ჩვეულებრივ, ზარალის ასანაზღაურებელი თანხის გადახდა დამნაშავეს არ შეეძლო. ამიტომ წმინდა მუჰამმედმა ﷺ ორგანიზება გაუკეთა სადაზღვევო სისტემას, რომელიც ურთიერთდახმარებაზე იყო დაფუძნებული. ტომის წარმომადგენლებს ასეთ შემთხვევებში შეეძლოთ ტომის ცენტრალიზირებული ხაზინის იმედი ჰქონოდათ, რომელშიც თითოეული გადარიცხვას თავისი შესაძლებლობის მიხედვით აკეთებდა. თუ ტომს ფული არ ჰყოფნიდა, მათი დახმარება მონათესავე ან მეზობელ ტომებს შეეძლოთ. ასე დამყარდა იერარქია, რომელიც ცალკეულ ნაწილებს ერთ





მთლიანობაში აერთიანებდა. ენსარები მედინას მკვიდრი მცხოვრებლები იყვნენ. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მექადან, არაბეთის სხვა კუთხეებიდან, ეთიოპიიდან და ა.შ. ყველა გადასახლებული ერთ ჯგუფში გააერთიანა, რომელსაც „მუჰაჯირები“ (ისინი, რომლებმაც ჰიჯრა შეასრულეს) ეწოდა, სოციალური დაზღვევის უზრუნველსაყოფად.

363 მოგვიანებით, ხალიფა ომარის დროს, უკვე ფორმირებული იქნა ე.წ. „ურთიერთდახმარების სალაროები“—რეგიონებში დაზღვევის განყოფილებები პროფესიის (სამოქალაქო ან სამხედრო) მიხედვით. აუცილებლობის შემთხვევაში, როგორც ამის შესახებ ადრე იყო ნათქვამი, ცენტრალური ხელისუფლება ან პროვინცია ამ განყოფილებებს ეხმარებოდნენ.

364. სინამდვილეში დაზღვევა ნიშნავს ერთი პიროვნების პასუხისმგებლობის განაწილებას ადამიანთა, რაც შეიძლება, მეტ რიცხვზე იმისათვის, რომ თითოეულ ცალკე აღებულ ადამიანს ტვირთი შეუმსუბუქდეს. კაპიტალისტური სადაზღვევო კომპანიებისგან განსხვავებით, ისლამი წავიდა ურთიერთდახმარებაზე დაფუძნებული სადაზღვევო სისტემის ორგანიზაციის გზით, რომელსაც მხარს უჭერდა ცენტრალური მთავრობა.

365. განყოფილებებს შეეძლოთ არსებული რესურსებით ვაჭრობით დაკავებულიყვნენ, რისი წყალობითაც მათ კაპიტალს გაზრდა შეეძლო. იყო დრო, როდესაც განყოფილებები კომერციული საქონელბრუნვიდან მაღალ შემოსავლებს იღებდნენ, მაშინ მისი წევრები საწევროს შეტანისგან თავისუფლდებოდნენ და პირიქით, განყოფილების მოგებიდან წილს იღებდნენ. შესაძლებელი იყო ამ ურთიერთდახმარების სალაროების დაზღვევაც. მაგალითად, საგზაო შემთხვევებისგან, ხანძრისგან, გადატანის დროს და-





ნაკარგისგან. ამასთან დაზღვევის ნაწილი შესაძლებელია სახელმწიფოს ეკუთვნოდეს და რისკის საყოფაცხოვრებო სახეობები დააზღვიოს (მაგალითად, საფოსტო გზავნილები).

366. ამგვარად, ისლამი უარყოფს დაზღვევის კაპიტალისტურ მეთოდს, რომლის დროსაც დაზღვეული პირი თავისი შენატანთა შესაბამისობაში არ იღებს მონაწილეობას კომპანიის შემოსავლების განაწილებაში, რაც მთელ პროცესს აზარტული თამაშების მსგავსს ხდის.

367. ხალიფა ომარის დროს, არსებობდა სოციალური სტრუქტურის კიდევ ერთი სახე. სახელმწიფოს ყველა მცხოვრებისთვის ორგანიზებული იყო დოტაციის სისტემა (იბნ ზენჯუმისა და სხვათა მიხედვით, ამით სარგებლობა არამუსლიმებსაც კი შეეძლოთ). ბავშვს ამ დოტაციით სარგებლობა დაბადების მომენტიდან შეეძლო, ხოლო მოზრდილს ეს სისტემა არსებობისათვის მინიმალურ სახსრებს აძლევდა. ხალიფა ომარმა გაჭირვებულები კატეგორიებად დაჰყო: მინიმალური დოტაცია ერთ ერთეულს უტოლდებოდა, მაქსიმალური—ორმოც ერთეულს (დაენიშნათ ალლაჰის შუამავლის ﷺ ცოლებს). ჩვეულებრივ, დოტაცია ერთიდან თხუთმეტ ერთეულამდე შეადგენდა. გარდაცვალების წინ ხალიფა ომარმა ერთიანი განაკვეთის დადგენა გადაწყვიტა, მაგრამ ვერ მოასწრო. მხარდაჭერის ასეთ ფორმას „დივანი“ ეწოდებოდა, და სწავლულთა აზრით წმინდა შუამავლის ﷺ დროში ჩაისახა. მის შესახებ თქმულება ასეთია: ბენ მუსთალიქის ლაშქრობის დროს ალლაჰის შუამავალმა ﷺ სახელმწიფოსთვის განკუთვნილი, ნადავლის ერთი მეხუთედის დაცვაზე პასუხისმგებლად მახმიუ იბნ ჯეზი დანიშნა. ასევე გრძელდებოდა სხვა გადასახადის (ზექათი) შეგროვება და ამით დაკავებულნი იყვნენ ცალკეული უფლებამო-





სილი პირები. იყვნენ სპეციალური მოსამსახურეები, რომლებიც მშვიდობიანობის პერიოდში მოწინააღმდეგისგან გადასახადს იღებდნენ (ყოველწლიური გადასახდელი „ჯიზიე“ და ა.შ.). შეძლებული მუსლიმებისგან შეგროვილ გადასახადს ალლაჰის შუამავალი ობლებს, უქონლებს და მოხუცებს შორის ანაწილებდა. როდესაც ობოლი სრულწლოვან ასაკს აღწევდა და სამხედრო სამსახურში იწვევდნენ, მისი კმაყოფის უზრუნველყოფა ხდებოდა მტერთან ბრძოლით მოპოვებული ნადავლის ხარჯზე. თუ ახალგაზრდას სამხედრო სამსახური არ იზიდავდა, მაშინ კარგავდა ზემოთჩამოთვლილი ფონდებიდან უზრუნველყოფის უფლებას და მას რეკომენდაცია ეძლეოდა თავის შემოსავლებზე ეცხოვრა“. *(სერახი, „შერხუს-სიირილ-ქაბირ ლიშ-შეიბანი“ გამომცემლობა, მუნაჯირი, ქაირო, 1978)*

## აზარტული თამაშები

368. ყურანი კრძალავს აზარტულ თამაშებს და მათ ახასიათებს, როგორც *„საძაგელ ქმედებებს, სატანის მიერ ჩანერგილს“ (მაიდე, 5/90)* უეჭველად, ეს ასეა. ცნობილია, რომ სოციალური მღელვარებები წარმოიქმნება, პირველ რიგში, სახსრების არათანაბარი განაწილების გამო. ზოგიერთი—ძალიან მდიდარია, ზოგიერთი-კი უკიდურესად ღარიბი. აზარტული თამაშები ადამიანს იზიდავს სწრაფი და ადვილი გამდიდრების ალბათობით, რისი საშუალებითაც ის საკუთარი მდგომარეობის გამოსწორებას იმედოვნებს. მაგალითად, ფრანგები წელიწადში 30 მილიონ ფრანკს ხარჯავენ, თამაშობენ რა დოლებზე და მონაწილეობენ კერძო და სახელმწიფო ლატარიებში. ამგვარად, 10 წელიწადში დაახლოებით 15,6 მილიარდი ფრანკი მრა-





ვალი ადამიანის ჯიბიდან უწესო საქმოსნების მცირე ჯგუფის ხელში გადადის. ეს დამახასიათებელია არა მარტო საფრანგეთისთვის, არამედ ყველა ქვეყნისთვის, სადაც სათამაშო ბიზნესი არსებობს. როგორც ცნობილია, ამ თამაშებში ადამიანთა 1% იგებს, ხოლო დანარჩენი 99% აგებს, სხვა სიტყვებით, იმისათვის, რომ ადამიანთა 1% გამდიდრდეს, 99% უნდა გაკოტრდეს. როდესაც 99% მუდმივად კარგავს, მხოლოდ 1% იძენს. აზარტული თამაშები ბოროტებას ბადებს, აძლევს რა საშუალებას ადამიანთა მცირე ჯგუფს, რომ უმრავლესობის ხარჯზე გამდიდრდეს, იმის მიუხედავად, თუ ვინ უკეთებს ამას ორგანიზებას (სახელმწიფო თუ კერძო პირები), ამიტომ ისლამში აზარტული თამაშები აკრძალულია. ისევე, როგორც კაპიტალისტური დაზღვევისთვის, აზარტული თამაშებისთვისაც ცალმხრივი რისკია დამახასიათებელი.

## საპროცენტო სესხები

369. მევახშეობას, თითქმის, ყველა რელიგია კრძალავს. ისლამი, სხვა რელიგიებისგან განსხვავებით, არა მარტო კრძალავს მევახშეობას, არამედ უთითებს მისი მიზეზების აღმოფხვრის საშუალებებზე.

370. საკუთარი ნებით არავინ იხდის სესხად აღებული ფულის პროცენტს. ადამიანი პროცენტს მაშინ იხდის, როდესაც ფული ძალიან ჭირდება და სხვა გამოსავალი არ აქვს.

370. ისლამი განასხვავებს შემოსავალს ვაჭრობიდან და სესხის პროცენტს. ყურანში ნაბრძანებია: **„ალლაჰმა კი ნება დართულ ჰყო ვაჭრობა და აკრძალა მევახშეობა“.** *(ბაყარა, 2.275)* ასევე: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰისა***





***და თუ ხართ (ჭეშმარიტი) მორწმუნენი, უარი თქვით დარჩენილ პროცენტზე! "*** *(ბაყარა, 2/278)*

372. ამ აკრძალვის მიზეზს (როგორც კაპიტალისტურ დაზღვევაში და აზარტულ თამაშებში) რისკის ცალმხრივობა წარმოადგენს. ადამიანი პროცენტიან სესხს იღებს თავისი შემოსავლის გასაზრდელად, მაგრამ შესაძლებელია, მოხდეს ისე, რომ ის საკმარის შემოსავალს ვერ მიიღებს და შეპირებულ პროცენტს ვერ გადაიხდის. ამასთან კრედიტორი არანაირად არ რისკავს.

372. მაგრამ ისლამში არც იმის ვალდებულება არსებობს, რომ ვინმეს უპროცენტო სესხი მივცეთ და ამით ფულის გარეშე დავრჩეთ. ისლამის მიხედვით, სახელმწიფოს ერთ-ერთი ვალდებულებაა— დაეხმაროს მათ, რომლებიც რთულ სიტუაციებში ან ვალის ორმოში აღმოჩნდნენ. სახელმწიფოს შეუძლია, უპროცენტო სესხის ნაწილი ხაზინიდან გასცეს, ხოლო თუ ეს საკმარისი არ არის, შემონაწირი სახსრებიდან. ასეთი სისტემა დაფუძნებულია ურთიერთდახმარებასა და სოლიდარობაზე.

374. კომერციული სესხებისთვის გათვალისწინებულია „მუდარებეს " სისტემა. აქ თანაბარი ხარისხით მსესხებელიც და კრედიტორიც პასუხისმგებლობას ატარებენ. საქმიანობის ფინანსური შედეგისგან დამოუკიდებლად, ისინი მოგებასაც და ზარალსაც თანაბრად ინაწილებენ. მაგალითად, თუ ორი ადამიანი ფირმას ქმნის და მასში თითოეული კაპიტალის და შრომის ნახევარს დებს, მაშინ მიღებული მოგების განაწილება რთული არ არის. მაგრამ, თუ კაპიტალს დებს ერთი, ხოლო შრომას-მეორე, ან კაპიტალი ორივეს შეაქვს, ხოლო მუშაობს ერთი, მაშინ მოგების განაწილების დროს საჭიროა, მომუშავემ საქმეში ჩადებული შრომისთვის წინასწარ მოლაპარაკებული





და დადგენილი თანხა მიიღოს. ისლამი მიგვმართავს იქითკენ, რათა მიღებული იყოს ყველა შესაძლებელი ზომა დანაკარგის თავიდან ასაცილებლად, მაგრამ თუ ასე მაინც მოხდა, ის საქმეში მონაწილე მხარეთა შორის უნდა გაიყოს.

375. ჩვეულებრივი ბანკების საქმიანობაში შეიძლება, გამოვყოთ სამი მიმართულება: ფულის გადარიცხვა, დანაზოგის შენახვა და სესხები. ამ ოპერაციების ხარჯები მხრებზე აწვებათ მომსახურეობით მოსარგებლეებს. დანარჩენი ოპერაციები—ეს არის სესხის გაცემა კომერციული საჭიროებისთვის (ვაჭრობა, წარმოება და სხვა კომერციული მიზნები) ისლამის მიხედვით, ბანკის მიერ კრედიტის გაცემა დაშვებულია მხოლოდ იმ პირობით, თუ ის ისევე, როგორც მსესხებელი მონაწილეობს (მოგების ან დანაკარგის მიღების) რისკების განაწილებაში.

## სტატისტიკა

378. ნებისმიერი საქმის დასაგეგმად, აუცილებელია იმის ცოდნა, როგორი რესურსები არსებობს. ბუჰარი გადმოგვცემს, რომ წმინდა შუამავალი ﷺ მუსლიმთა აღწერას ატარებდა. ხალიფა ომარი აწარმოებდა ცხოველების, ნაყოფის მომცემი ხეებისა და სხვა ქონების აღწერას. ახალ მიწებზე მიმდინარეობდა სასოფლო-სამეურნეო სავარგულების აზომვები. მასზე მინდობილ ადამიანებზე ზრუნვით, ის ყოველ წელს იწვევდა ხალხის წარმომადგენლებს, რომლებიც ქვეყნის სხვადასხვა მხარეში ცხოვრობდნენ, რათა გაეგო, ჰქონდათ თუ არა მათ რაიმე საჭიროებები.





## მუსლიმთა ყოფა

379. ამ ნაწილს ჩვენ ვამთავრებთ მუსლიმთა ყოფითი ხარჯებით და შეგახსენებთ ისლამის ორი მნიშვნელოვანი აკრძალვის შესახებ. ეს აკრძალვებია—აზარტული თამაშები და სპირტიანი სასმელების მოხმარება. აზარტული თამაშების შესახებ ჩვენ უკვე ვსაუბრობდით. მასში მონაწილეთა აბსოლიტური უმრავლესობა ფულს კარგავს. განსაკუთრებით საგრძნობია ეს დანაკარგები მათთვის, რომლებიც მდიდრები არ არიან. სპირტიან სასმელებს აქვს თვისება, რომ მათი მცირე რაოდენობით მიღების შემთხვევაში, ისინი ადამიანს ამხიარულებენ და აღუძრავენ კიდევ უფრო მეტის დალევის სურვილს. მთვრალ ადამიანს საკუთარი თავის გაკონტროლება აღარ შეუძლია. მას შეუძლია ფული ისე დახარჯოს, ვერ გაიგოს, რომ ის ფუჭად მიდის. გარდა ამისა, სპირტიანი სასმელების მომხმარებელი ადამიანი ღუპავს საკუთარ თავსაც და თავისი შვილების ჯანმრთელობასაც, რომლებიც შესაძლოა, უდღეურნი დაიბადონ. ყურანში ნაბრძანებია: ***„ისინი გეკითხებიან შენ ალკოჰოლური სასმელისა და ყუმარის შესახებ. მიუგე: ორივე დიდი ცოდვაა და სარგებელიც ხალხისთვის, მაგრამ ცოდვა უფრო ჭარბია, ვიდრე სარგებელი. და გეკითხებიან, რა გასცენ. უპასუხე: საჭიროზე ზედმეტი. ასე განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგებ დაფიქრდეთ“.*** *(ბაყარა, 2/219),* ყურანი არ უარყოფს ალკოჰოლის ზოგიერთ სასარგებლო თვისებას, მაგრამ მის მიღებას საზოგადოებასთან, ადამიანთან და, რაღა თქმა უნდა, უზენაეს კანონმდებელთან მიმართებაში უდიდეს ცოდვად აცხადებს. სხვა აითში *(მაიდე, 5/90)* ალკოჰოლის მოხმარება და აზარტული თამაშები კერპთაყვანისმცემლობასთან





ერთად ერთ რიგშია დაყენებული და ეწოდება „სატანის ქმედებები“. ადამიანი, რომელსაც ორივე სამყაროში ბედნიერების მოპოვება უნდა, ამ მიდრეკილებებს უნდა მოერიდოს.







# მუსლიმი ქალი

380. ვიწყებთ რა თემას მუსლიმი ქალის უფლებებისა და მოვალეობების შესახებ, აქვე უნდა ავხსნათ, მიუხედავად იმისა, რომ ისლამის სამართალი თანამედროვეობის მოთხოვნილებებს პასუხობს და განვითარების თვისება აქვს, მასში არ არის ის გადამეტებული თავისუფლებები, რომლებიც ქალებს კაპიტალისტურ და დემოკრატიულ ქვეყნებში ეძლევათ. ქალი ისლამში ღირსეულ ადგილს იკავებს და არ წარმოადგენს გაღმერთების ან, პირიქით დამცირების ობიექტს. ალლაჰის შუამავლი ბრძანებს: *„საუკეთესო გზა — ზომიერია!“* ისლამისა და სხვა სისტემების ერთმანეთთან შედარებით, საკითხს მიკერძოების გარეშე უნდა მივუდგეთ და მხედველობაში ყველა არგუმენტი მივიღოთ. სინამდვილეში, ზნეობრიობის თვალსაზრისით, არ არსებობს უფრო მომთხოვნი სისტემა, ვიდრე ისლამია.

## საერთო ცოდნა

381. ისლამში დედა საპატიო ადგილს იკავებს. ალლაჰის წმინდა შუამავალი ﷺ ამბობს: *„სამოთხე თქვენი დედების ფეხქვეშაა“*. ბუჰარი გადმოგვცემს: „ალლაჰის შუამავალს ﷺ ჰკითხეს: „მონა-მსახურის რომელი ქმედება ახარებს ალლაჰს ყველაზე მეტად?“- *„კარგი მოპყრობა მშობლების მიმართ“*. ყურანი ამის შესახებ ბევრს საუბრობს, კერძოდ, შვილის ყოფნაზე დედის საშვილოსნოში, ტანჯვაზე, რომელსაც დედა ამ დროს განიცდის, მის მზადყოფნაზე საჭიროების შემთხვევაში შვილისთვის ყველაფერი გაწიროს.





382. ქალის, როგორც მეუღლისადმი დამოკიდებულებაზე არსებობს ცნობილი ჰადისი: *„თქვენ შორის საუკეთესო არის ის, ვინც საუკეთესოდ ექცევა საკუთარ ცოლს“.* ჰაჯობის დროს, თავის გამოსათხოვარ ქადაგებაში, წმინდა შუამავალმა ﷺ ბევრი ქალებზეც ისაუბრა, კერძოდ, ქალებზეც: *„ადამიანებო, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: თქვენ გაქვთ (ზოგიერთი) უფლება ქალებზე, ხოლო ქალებს აქვთ (ზოგიერთი) უფლება თქვენზე. რომ არცერთმა მათგანმა არ შეურაცხყოს მეუღლის სარეცელი და არ შეუშვას სახლში ის, ვისი ყოფნაც თქვენ არ გსურთ, არ შეგარცხვინოთ თქვენ: და თუ ისინი ამას გააკეთებენ, თქვენ გაქვთ ძალაუფლება მათ დასასჯელად, მაგრამ არა მკაცრად. თუ თქვენი ცოლები ცუდისგან შორს დგანან და თქვენი ერთგულნი არიან, ჩააცვით და დაპურეთ ისინი თქვენი შესაძლებლობების მიხედვით. ისინი თქვენი შინაურები არიან. ისინი ალლაჰმა განდოთ და თქვენთვის ნებადართულად გამჩენის ბრძანებით არიან შექმნილნი. ამიტომ გეშინოდეთ ალლაჰის. აი, გეუბნებით თქვენ, უხელმძღვანელეთ თქვენ ცოლებს, მაგრამ გააკეთეთ ეს კეთილად. მომისმინეთ ყურადღებით. გადმოგეცით თუ არა ეს გ ზავნილი? დაე, ალლაჰი იყოს ჩემი მოწმე!“*

383. ჯაჰილიის (ისლამამდელ) დროში ახალდაბადებული ქალიშვილებისადმი დამოკიდებულება საშინელება იყო. ყურანი განსჯის ამ ველურ ჩვეულებებს და თავის დამოკიდებულებას მათ მიმართ მკაფიოდ გამოხატავს: ***„და ალლაჰს უდგენენ ქალიშვილებს . დიდება მას! თავისთვის კი იტოვებენ იმას, რაც სურთ. და როცა რომელიმე მათგანს*** (ანუ არაბ წარმართს) ***ქალიშვილს ახარებენ, დაეფარება სახე შავად, სიბრაზის გამო. ემალება ხალხს უხეირო ცნობის გამო. დაიტოვოს სირცხვილად შვილი თუ მიწაში ჩამარხოს? ერთი***





***შეხედე, რა საზიზღარია მათი განაჩენი!“.*** *(ნახლი, 16/57-59)* ყურანი განუწყვეტლივ გვახსენებს, რომ ალლაჰმა ყველაფერი წყვილებად შექმნა და ეს დამორჩილებულია განსაზღვრულ მიზანზე: ***„ ...ხვედრია კაცებისთვის, რაც მოიპოვეს (თავიანთი საქმიანობით); და ხვედრია ქალებისთვის, რაც მოიპოვეს. და ითხოვეთ ალლაჰისგან მადლი მისი, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა“.*** *(ნისა, 4/32)*

364. არასასურველი სიძნელეების თავიდან ასაცილებლად, ადამიანის ბუნება ითხოვს არა სქესთა თანასწორობას, არამედ მათ შორის უფლებამოსილებებისა და ვალდებულებების განაწილებას. მაგალითად, ქალებს მამაკაცების, ხოლო მამაკაცებს ქალების შესაძლებლობები არ აქვთ. ქალის ბუნება ისეთია, რომ ის სუსტია, მგრძნობიარე და ამიტომ საკუთარი თავის დაცვა ყოველთვის არ შეუძლია. მამაკაცები უფრო ძლიერები და ამტანები არიან, ამიტომ მათ ეკისრებათ ყველა აუცილებლით ოჯახის უზრუნველყოფის ვალდებულება.

385. მამაკაცსა და ქალს შორის არსებობს განსაზღვრული განსხვავებები, მაგრამ ბევრ რამეში ისინი მსგავსნი არიან, ამიტომ მათ, შესაძლებელია, ერთნაირი მოვალეობებიც ჰქონდეთ.

386. მაშ ასე, ისლამის თვალსაზრისის თანახმად, ზოგიერთ ასპექტში, უფლებებით ქალები მამაკაცების თანასწორნი არიან, ხოლო სხვებით—მათი უფლებები განსხვავდება. ქვემოთ ჩვენ განვიხილავთ ქალების უფლებებსა და მოვალეობებს.

## ქალების მოვალეობები

387. ისლამში ქალის ძირითადი მოვალეობაა (ისე-





ვე, როგორც მამაკაცის) — სწამდეს ალლაჰის, და ეს მარადიულ ცხოვრებაში თავის გადარჩენის ერთადერთი საშუალებაა. ისლამი რელიგიაში იძულებას კრძალავს. არამუსლიმ ცოლს უფლება აქვს თავისი რელიგიის მიხედვით იცხოვროს და მისი დებულებები შეასრულოს. მაგრამ, ამავე დროს, ოჯახის ინტერესებიდან გამომდინარე, ისლამი მას წესრიგისა და დისციპლინის დაცვას ავალებს. მაგალითად, ღალატი დასჯადია, მაგრამ ოთხი მართლმორწმუნე ხალიფას დროს ქალების სასჯელი უფრო მსუბუქი იყო, ვიდრე კაცების.

388. ნამაზი სავალდებულოა, როგორც მამაკაცებისთვის, ასევე ქალებისთვის. მაგრამ რელიგიის ამ ძირითად ბრძანებაში ქალებისთვის გათვალისწინებულია შემსუბუქება. კრიტიკულ დღეებში ქალები ნამაზს არ ასრულებენ. რაც შეეხება მარხვას, მენსტრუაციისა და მშობიარობის შემდგომი სისხლდენის დროს ქალი მარხვას არ იცავს, გაცდენილ დღეებს შეფარდებით 1:1 სხვა დროს აანაზღაურებს. ანუ, ისლამი, ითვალისწინებს რა ქალების ბუნებრივ თავისებურებებს, უმსუბუქებს მას მისი რელიგიის ბრძანებულებებს. მომდევნო ფარძის ზექათის შესრულებაში მამაკაცები და ქალები თანასწორნი არიან, თუმცა იმამ შაფიის სამართლებრივი სკოლის მიმდევრები მიიჩნევენ, მიუხედავად იმისა, რომ ზექათი ამოიღება დანაზოგიდან, იმ დანაზოგიდან, რომელსაც ქალები სამკაულების სახით ატარებენ, ის ამოღებული არ უნდა იქნეს. როგორც უკვე ადრე იყო ნათქვამი, ისლამი კრძალავს სიმდიდრის დამალვას, რათა ზექათის მოკრების სახით დაგროვილის ნაწილი ამოღებული იყოს და ის ქვეყნისა და ხალხის საკეთილდღეოდ წავიდეს. მაგრამ ამასთან, ის ქალებს ზექათის გადახდას უმსუბუქებს.





389. ადამიანთა მცირე ჯგუფის გამდიდრება ხალხიდან ამოღებული სახსრების არასამართლიანი გადანაწილების გზით აკრძალულია. ამ გზებს წარმოადგენს, უპირველეს ყოვლისა, მევახშეობა და აზარტული თამაშები. მუსლიამნი ქალი ისევე, როგორც მუსლიმი მამაკაცი ამ აკრძალვას უნდა დაემორჩილოს. ლატარიები და აზარტული თამაშები საშიშია საზოგადოებრივი წესრიგისთვის, ამიტომ ისინი აკრძალულია, როგორც მამაკაცების, ასევე ქალებისთვის.

390. ისლამის კიდევ ერთი აკრძალვა ალკოჰოლის მოხმარებას ეხება. ალკოჰოლის მოხმარებას ყურანში ***„სატანის ქმედება“*** ეწოდება *(მაიდე, 5/90)* ყველასთვის ცნობილია, თუ როგორ ზიანს აყენებს მისი მოხმარება ჯანმრთელობას, ეკონომიკას, ზნეობრიობას. ამ ბოროტებას განსაკუთრებით თავი ქალებმაც უნდა მოარიდონ. ყველაფერი ხომ, რაც ქალის ორგანიზმში ხვდება, მის ბავშვსაც გადაეცემა—თავდაპირველად სისხლის მიმოქცევის სისტემით, დაბადების შემდეგ კი—რძით. ანუ გადასცემს რა შვილს საკუთარ ჯანმრთელობასაც და ავადმყოფობებსაც, ის პასუხისმგებელია კაცობრიობის წინაშე.

391. ცხოვრების სულიერი მხარე დაკავშირებულია უზენაეს ალლაჰთან, ხოლო ზნეობრივი—ადამიანებთან ურთიერთობასთან. ისე როგორც ყველაფერ დანარჩენში, ზნეობრიობასთან მიმართებაშიც ისლამი ესწრაფვის თავიდან მოაშოროს თავის თანამიმდევრებს არა მარტო ნაკლოვანებები ან ქცევებზე მათი ზეგავლენის შედეგები, არამედ ასევე მათი წარმოშობის მიზეზებიც. ამისკენაა მიმართული განსაზღვრული ბრძანებები, დარიგებები და რჩევები. ადამიანს ბოლომდე არ შეუძლია ამ აკრძალვების ყველა დეტალის, მათი წარმოქმნის მიზეზების აღქმა, ამიტომ ზოგიერთი მათგანი განცვიფრებით აღიქმება. ყველა





რელიგია აღიარებს არასაქორწინო კავშირებისა და მრუშობის ცოდვიანობას, მაგრამ მხოლოდ ისლამი უჩვენებს ცოდვისგან თავის არიდების გზებს, ადგენს რა ნათელ და მკაფიო ქცევის წესებს. არ ღირს იმედის დამყარება იმაზე, რომ ყველა ადამიანს შეუძლია საკუთარი თავის შეცვლა და ცოდვებისთვის წინააღმდეგობის გაწევა, ვინაიდან ადამიანთა უმრავლესობა სუსტი ნებისყოფისაა. ამიტომ, რა შეიძლება იყოს უფრო გონივრული, ვიდრე ამის თავიდან ასაცილებლად, ამ წესების წინასწარ დადგენა?

392. ამიტომ ყურანში *(აჰზაბი, 33/59)* ქალებთან დაკავშირებით, იმისათვის, რომ ცდუნება არ შეიქმნეს, მოყვანილია ბრძანება: ***„ჰეი შუამავალო! უთხარი შენს ცოლებს, ქალიშვილებს და მორწმუნე კაცთა ცოლებს, რომ მოისხან საბურველი!“***. მოგვიანებით ზეგარდმოვლინდა შემდეგი ბრძანება: ***„და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან; დაფარონ საბურველით გულმკერდი და არ დაანახონ თავიანთი სამშვენისები არავის, გარდა ქმრისა, მამისა, მამამთილისა, ვაჟიშვილებისა, ქმრის ვაჟიშვილებისა, ძმებისა და ძმათა და დათა ძმებისა, მათი ქალებისა, მხევლებისა, რომლებიც მათმა მარჯვენამ მოიპოვა, მამაკაცი მსახურებისა, რომლებსაც ქალის სურვილი არ გააჩნიათ, ბავშვებისა, რომლებიც ქალის სიშიშვლეს ვერ ამჩნევენ. და არ გადადგან ფეხი ისე, რომ არ გამოაჩინონ ის, რაც უნდა დამალონ. ჰეი მორწმუნენო! ერთბაშად შესთხოვეთ ალლაჰს მოტევება, ეგებ იქმნათ ნეტარნი!“*** *(მამაკაცებს). (ნურ, 24/31)* აქ ამ ცხოვრებისგან განდგომისკენ მოწოდება არ არის. საუბარი მიდის იმაზე, რომ ქალმა თავისი სილამაზე უცხოთა არათავმდაბალ მზერას უნდა მოარიდოს, რითაც, ეჭვგარე-





შეა, რომ საკუთარ თავს და პატივს მხოლოდ დაიცავს *(აჰზაბი, 33/59)* ისევე, როგორც წმინდა შუამავლის ﷺ დროს, ასევე ისლამის მომდევნო ისტორიულ პერიოდებში, მუსლიმი ქალები საზოგადოებრივ შრომაში ყველაზე აქტიურ მონაწილეობას იღებდნენ. ისინი იყვნენ დედები, მასწავლებლები და მამაკაცების გვერდითაც კი იბრძოდნენ. მათ შორის იყვნენ მომღერლები, პარიკმახერები, მზარეულები. როგორც „ისაბში" იბნ ჰაჯერი გადმოგვცემს, ხალიფა ომარმა მედინაში ბაზრის ხელმძღვანელად ქალი დანიშნა, რომელმაც ასევე ასწავლა ხალიფას ქალიშვილს, ალლაჰის შუამავლის ﷺ მეუღლეს, ჰაფსას წერა-კითხვა. არის მოსამართლე ქალების ბევრი მაგალითი. ანუ, ისლამში ქალს აქვს განათლებისა და პროფესიის მიღების, თავისი უნარის განვითარების სრული უფლება, შეუძლია ითანამშრომლოს მამაკაცებთან და დამოუკიდებლად უზრუნველჰყოს თავისი ცხოვრება. ეს დასტურდება მრავალრიცხოვანი მაგალითებით.

393. ისლამი ოჯახურ ჰარმონიას ყურანში ასე ხსნის: ***„მისი (სხვა) სასწაულებიდანაა ისიც, რომ თქვენგანვე გააჩინა თქვენი მეწყვილე, რათა იპოვოთ მასში სიმშვიდე, დაგიდგინათ ერთმანეთში სიყვარული და (ურთიერთ) მოწყალება. უეჭველად, ამაში სასწაულებია მოაზროვნე ხალხთათვის!"*** *(რუმი, 30/21)* ***მამაკაცები და ქალები ერთმანეთს ავსებენ.*** *(ბაყარა, 2/187)* ამიტომ ურთიერთსარგებლობისთვის ერთმანეთს უნდა გაუფრთხილდნენ. ქმრისა და ცოლის ურთიერთობებში ყურანი გვირჩევს: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნებადართული არა გაქვთ, ძალით აიღოთ მემკვიდრეობაში ქალები. ან შეავიწროოთ იმისათვის, რომ წაართვათ, რაც მიგიციათ მათთვის, გარდა თუ არ ჩაუდენიათ მათ აშკარა მრუშობა. მოეპყარით მათ ღირსეულად. თუ თქვენ ისინი***





***გძულოთ, იქნებ გძულდეთ რამე, ალლაჰს კი დიდი სიკეთე ჩაედოს მასში!“*** *(ნისა, 4/19).* ამიტომ ადამიანი, რომელსაც გონება, სიბრძნე და ნებისყოფა აქვს, თავის მეორე ნახევრის მიმართ მომთმენი იქნება.

394. ადამიანი ეძებს და ქორწინებისთვის ირჩევს შესაფერის წყვილს. სიყვარული ხომ ზოგჯერ გვატყუებს. ანთებულ გრძნობას შესაძლოა ჰქონდეს დაუფიქრებელი და ქარაფშუტული მიზეზები, განსაკუთრებით ახალგაზრდებში. ერთ სიტყვას, ღიმილს, მზერას, გარეგნულ სილამაზეს ყველაფრის გადატრიალება შეუძლია. მაგრამ ოჯახური ცხოვრებისთვის ეს გატაცება საკმარისი არ არის! ამიტომ წმინდა შუამავალი ﷺ გვარიგებდა: *„არ დაქორწინდეთ მხოლოდ სილამაზის გამო. ამან შესაძლოა, სულიერ უწმინდურებამდე მიგიყვანოთ. არ დაქორწინდეთ მხოლოდ სიმდიდრის გამო. ამან, შესაძლოა, ჟინიანობამდე მიგიყვანოთ. დაქორწინდით მხოლოდ მისი ღვთისმოშიშობის გამო“.* (იბნ მაჯა, 1859) ცხოვრების ყველა სფეროს თავისი სიბრძნით ამვსები ისლამი, ამ საკითხშიც მნიშვნელოვან ჭეშმარიტებას ხსნის: ის, ვინც თავის ვალდებულებებს სრული მოცულობით ასრულებს, უკეთ ააწყობს ურთიერთობებს ოჯახში. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: *„მიწიერი ცხოვრება—სიკეთეა, დროებით სარგებლობაში მოცემული. ხოლო მიწიერი სიკეთეებიდან საუკეთესო—ღვთისმოსავი ქალია“* (იბნ მაჯა, 1855). თირმიზის და ნესაის მოჰყავთ წმინდა შუამავლის ﷺ სხვა ჰადისი: *„მუსლიმთაგან საუკეთესო ის არის, ვისაც საუკეთესო ხასიათი აქვს და ცოლთან დამოკიდებულებაში რბილია.“*

395. ისლამი განსაკუთრებულ ყურადღებას ზნეობრიობის აღზრდას უთმობს. ამიტომ გამორიცხავს ერთმანეთის მიმართ უცხო მამაკაცსა და ქალს შორის შემთხვევით შეხვედრებს და განმარტოებას. ყურან-





ში ნაბრძანებია, რომ, თუ არსებობს ეჭვები ცოლის ერთგულებასთან დაკავშირებით, თავდაპირველად საყვედურით უნდა მოვახდინოთ ზეგავლენა, რათა მისი ქცევა გამოსწორდეს. შემდეგ უარი ვთქვათ მასთან ერთად მეუღლის სარეცელის გაყოფაზე, ხოლო, როდესაც ყველა საშუალება ამოწურული იქნება, მისი მსუბუქად ცემაც შეიძლება. *(ნისა, 4/34)* და თუ უკვე არაფერი გვეხმარება, საჭიროა უკანასკნელი ზომის, ალლაჰის შუამავლის ﷺ განმარტებით ***„ალლაჰის მიერ ნებადართულთაგან მისი ყველაზე არასაყვარელი ქმედების“***-გაყრის გამოყენება. მაგრამ უწესობა და ერთგულება ეს არის მცნებები, რომელიც ორივე მეუღლეს ეხება. თუ ცოლი ქმრის ღალატში მიიტანს ეჭვს, მასაც აქვს სიტუაციის გამოსწორების უფლება, ხოლო ყველა ძალისხმევის ფუჭად დახარჯვის შემთხვევაში, შეუძლია, კანონიერი გაყრა მოითხოვოს *(ნისა, 4/128-130)*

395. ა. კარგი საქორწინო კონტრაქტის შესადგენად, აუცილებელია, რომ ის ორივე მხარისთვის მისაღები იყოს. თუ მხარეები შეთანხმებამდე მივიდნენ, მაშინ ან მათი მიზნები დაემთხვა, ან მათგან რომელიმე დათმობებზე წავიდა, ან უარი თქვა თავის პოზიციაზე. დათმობაც მხოლოდ განსაზღვრულ ზღვრამდე შეიძლება. ყურანი *(ანქებუთი, 29/8)* და სუნნეთი ამ საზღვრებს ასე ადგენს: „არ ისარგებლოთ იმათით, რომლებიც ალლაჰისადმი დაუმორჩილებლობისკენ მოგიწოდებენ“. დათმობებზე წასვლა ურთიერთობის გასამყარებლად, კონფლიქტების თავიდან ასაცილებლად, ჩხუბის შემდეგ შესარიგებლად შეიძლება, მაგრამ დათმობები, რომელმაც შესაძლოა ისლამის რომელიმე დებულების ან კანონის დარღვევამდე მიგვიყვანოს, კატეგორიულად აკრძალულია.

365 ბ. ძალიან მნიშვნელოვანია ალლაჰის შუამა-





ვლის ﷺ ბრძანება, რომელიც მამაკაცებს ეხებათ: *„არ დაემსგავსოთ ქალებს ვარცხნილობით, ტანსაცმლით, საუბრის მანერით, განერიდეთ ქალთან მიმსგავსებულ ქცევებს“* და ქალებს: *„არ მიბაძოთ მამაკაცებს“*. ადამიანები თავიანთი ბუნების შესაბამისად უნდა განვითარდნენ და არა პირიქით. სხვანაირად, როგორც ჰადისში იყო ნათქვამი, ალლაჰი წყევლის ასეთ ადამიანებს.

395 გ. აქ ღირს შევახსენოთ პარაგრაფი 311. როგორც სხვა სისტემებში, ისლამში არსებობს მოქმედი სანქციები. არიან მოსამსახურეები, რომლებიც ყველაფერს აკეთებენ იმისთვის, რომ საზოგადოებაში კანონიერება და წესრიგი, მშვიდობა და სიმშვიდე შეინარჩუნონ. სამართალდარღვევების დროს პოლიცია დამნაშავეებს გამოავლენს, მათ საქმეს სასამართლო განიხილავს, განაჩენის გამოტანის შემდეგ, აღსრულებული იქნება.

## ქალის უფლებები

396. ისლამამდელ პერიოდში არაბულ საზოგადოებაში ქალები ნაკლებად ფასდებოდნენ, მაშინაც კი, თუ მამაკაცი იყო დამნაშავე ქალის წინაშე, ეს უკანასკნელი ანაზღაურებას ვერ იღებდა. ისლამმა ეს უთანასწორობა გააუქმა. უსამართლობა წარსულს ჩაბარდა. ქალის, მისი ქონების, პატივისა და ღირსების წინააღმდეგ ჩადენილი დანაშაული გათანაბრებული იქნა მამაკაცის წინააღმდეგ ჩადენილ ანალოგიურ დანაშაულებებთან. ცალკეულ შემთხვევებში ქალი უფრო მეტი უფლებებითაც კი სარგებლობს. ყურანში ნაბრძანებია, რომ თუ ცილისმწამებელი, რომელიც ქალს მრუშობაში ადანაშაულებს, ამის დამტკიცებას ვერ შეძლებს, ამ ტყუილისთვის სასჯელს უნდა დაე-





ქვემდებაროს და შემდგომში ამ ადამიანის ჩვენებები სასამართლომ არ უნდა მიიღოს. *(ნური, 24/4-5)* აქ ნახსენები არ არის ის სასჯელი, რომელსაც ეს ადამიანი იმ ქვეყანაზე მიიღებს. შესაძლოა, მონანიებით და პატიების თხოვნით, ის მარადიულ ცხოვრებაში სასჯელს თავს აარიდებს. სწავლულები ერთხმად მიიჩნევენ, რომ მონანიება ცოდვებს ჩამორეცხავს. მაგრამ, მაშინაც კი, თუ ის ღიად მოინანიებს და შეიცვლება, სასამართლო პროცესებზე მოწმის სახით დაშვებული მაინც არ იქნება. ყურანი შეგვახსენებს, რომ ვინმეს განაწყენება ადვილია, ხოლო ურთიერთობების აღდგენა გაცილებით ძნელი, რითაც სურს, რომ საზოგადოება დაუფიქრებელი სიტყვებისა და ქცევებისგან დაიცვას.

397. ისლამის მიხედვით, ქონებრივ უფლებებშიც ქალებს ასევე განსაზღვრული უპირატესობა აქვთ. ქალი საკუთარი ქონების ერთადერთი მფლობელია. თუ გონებრივად სრულფასოვანია და სრულწლოვან ასაკს მიაღწია, უფლება აქვს თავისი ქონება მამისა და ძმების თანხმობის გარეშე დახარჯოს. ამ მხრივ მამაკაცს და ქალს შორის განსხვავება არ არსებობს. თუ ქმარმა, მამამ ან სხვა ნათესავმა იმდენი სესხი აიღეს, რისი გადახდაც არ შეუძლიათ, მათ უფლება არ აქვთ ქალის ქონება დააგირაონ. ამავე დროს, თუ ქალი ვალს იღებს, მის გარდა ამ თანხის დაბრუნებაზე არავინაა პასუხისმგებელი. უძრავი ქონების შეძენის დროსაც მდგომარეობა იგივეა. ქალს უფლება აქვს ქონება უანდერძოს, გააჩუქოს ან შეწიროს, გამოიმუშაოს სახსრები ბიზნესით დაკავების გზით. ამ საქმიანობისგან მთელი შემოსავალი მას ეკუთვნის. მას აქვს სრული უფლება, ფლობდეს უძრავ ქონებას: შეუძლია განკარგოს ისე, როგორც საჭიროდ თვლის; გააჩუქოს, გაყიდოს და გამოიყენეს დაშვებული მიზნებისთვის.





398. მემკვიდრეობის უფლება ზოგიერთ ახსნა-განმარტებას მოითხოვს. ისლამმამდელ პერიოდში ქალს მამისგან ან ქმრისგან მემკვიდრეობის მიღების არანაირი უფლება არ ჰქონდა. შუამავლობის პირველი 15 წლის განმავლობაში წმინდა მუჰამმედი ﷺ ამ მეტად დელიკატურ თემას არ ეხებოდა. ცნობილია ერთი მდიდარი ენსარის, ავს იბნ საბითის ისტორია, რომელიც ჰიჯრით მესამე წელს გარდაიცვალა, დატოვა რა ცოლი და ოთხი მცირეწლოვანი ქალიშვილი. იმ დროში მედინაში მოქმედი კანონების მიხედვით, მამის ქონებაზე მემკვიდრეობის უფლება ჰქონდა, პირველი, მხოლოდ ვაჟიშვილს და მეორეც, იმ ასაკში, როდესაც მას იარაღით ხელში ბრძოლაში მონაწილეობის მიღება შეეძლო. ოჯახის მთელი ქონება გარდაცვლილის ძმიშვილების ხელში გადავიდა, ხოლო მისი ცოლი და ქალიშვილები საარსებო სახსრების გარეშე დარჩნენ. საჭირო იყო დაუყოვნებლივ ბოლო მოღებოდა ოჯახის მატერიალური სახსრების უსამართლო განაწილებას და დარეგულირებულიყო მემკვიდრეობის განაწილების საკითხები. მალე ყურანის აიათები ზეგარდმოვლინდა *(ნისა, 4/7-12, 176)*, რომლებშიც ნაბრძანებია, რომ მდედრობითი სქესის ნათესავები, პირველ რიგში, ცოლები, დედები, ქალიშვილები წარმოადგენენ ოჯახის ქონების სრულუფლებიან მემკვიდრეებს. ამ კანონებს დღესაც მკაცრად იცავენ არა მარტო მუსლიმები, არამედ სხვა რელიგიის მიმდევრებიც, მაგ: სირიის და ლიბიის ტერიტორიაზე მცხოვრები ქრისტიანები. ისლამში არ არსებობს მემკვიდრეობის დაყოფა უძრავად და მოძრავად. მთელი ქონება მემკვიდრეებს შორის უნდა იქნეს გაყოფილი. მუსლიმს უფლება არ აქვს ჩხუბის ან წყენის გამო, ნათესავს მემკვიდრეობის უფლება წაართვას. ანდერძის წერილობითი გაფორმების აუცილებლობა არ არის, მუსლიმის





გარდაცვალების შემთხვევაში მისი ქონება, კანონის მიხედვით, ნათესავების ხელში გადადის. თითოეული ნათესავის წილი მკაფიოდ არის განსაზღვრული და გადახედვას არ ექვემდებარება. წერილობითი დოკუმენტი მხოლოდ იმ შემთხვევაში დგება, თუ პოტენციური მემკვიდრე პირდაპირი ნათესავი არ არის. მემკვიდრეობიდან ერთი ადამიანის მაქსიმალური წილი განსაზღვრულია მთელი ქონების ერთი მესამედის ოდენობით. მემკვიდრეთა ურთიერთანხმობა მიიჩნევა საკმარის საფუძვლად, რათა გაიზარდოს გადასაცემი ქონების დადგენილი მაქსიმუმი.

399. მემკვიდრეობის წილი მერყეობს. ის დამოკიდებულია ოჯახის შემადგენლობაზე, კერძოდ: შედგება ის ერთი ქალიშვილისგან, ვაჟიშვილის და ქალიშვილის, მეუღლისგან შვილებით ან მათ გარეშე, ძმისა და დისგან, მშობლებისგან და ა.შ. ჩვენ არ შევალთ იმის ყველა დეტალში, თუ როგორი მემკვიდრეობის წილი ეკუთვნის ნათესავებიდან თითოეულს, მხოლოდ შევეხებით საერთო დებულებებს, რომლებიც ქალებს ეხებათ. გარდაცვლილის ცოლი შვილების არარსებობის შემთხვევაში ქონების ერთ მეოთხედ ნაწილს იღებს, თუ შვილები არიან—ერთ მერვედს. თუ მემკვიდრეთაგან მხოლოდ ერთი ქალიშვილია, ის ქონების ნახევარს იღებს, ხოლო ქალიშვილი თუ რამდენიმეა, ისინი თანაბრად იყოფენ ქონების ორ მესამედს. ეს წესი მოქმედია მაშინ, როდესაც გარდაცვლილს ვაჟიშვილი არ ჰყავს. მისი არსებობის შემთხვევაში ქალიშვილი ვაჟიშვილის წილის ნახევარს იღებს, თუ ერთადერთი მემკვიდრე დედაა, მას ქონების მესამედი ეკუთვნის. თუ დედის გარდა გარდაცვლილს ჰყავს მამა, ძმები და შვილები დედა მეექვსედ ნაწილს იღებს. თუ გარდაცვლილ ძმას ვაჟიშვილები დარჩა, მაშინ დას მემკვირეობის უფლება არ აქვს. თუ და ერთადერთი მემკ-





ვიდრეა, მაშინ ის ძმის ქონების ნახევარს იღებს. თუ და რამდენიმეა ისინი თნაბრად იყოფენ ძმის მიერ დატოვებული ქონების ორ მესამედს. თუ გარდაცვლილს დარჩა ქალიშვილი, მისი და ერთ მეექვსედს იღებს; თუ მას დარჩა ძმა, დას ძმის წილის ნახევარი ეკუთვნის. მამით ან დედით დების მემკვიდრეობითი სტატუსი ერთნაირია.

400. ამ განაწილებაში შეიმჩნევა ზოგიერთი უთანასწორობა ძმისა და დის, მამისა და დედის, ვაჟიშვილისა და ქალიშვილის უფლებებს შორის. ეს იმით აიხსნება, რომ ქალის მემკვიდრეობის წილში კომპლექსურად არის გათვალისწინებული ის შემოსავლები, რომელიც მას სხვა უფლებებით აქვს გარანტირებული. ამასთან, საჭიროა, შეგახსენოთ, რომ ქალს აქვს უფლება, ჰქონდეს საკუთარი ქონება, რომელიც გადასახადით არ იბეგრება და არავის აქვს ამ ქონების ხელყოფის უფლება. კერძოდ, მის ქმარზე, მამაზე, ვაჟიშვილზე ან სხვა ნათესავზე დაკისრებულია პასუხისმგებლობა, რათა ის ყველა აუცილებლით უზრუნველყონ (საკვებით, ტანსაცმლით და ა.შ.). მას იმის უფლებაც კი აქვს, რომ სასამართლოს მეშვეობით მათ ამ ვალდებულებების შესრულება აიძულოს. გარდა ამისა, გათხოვების დროს, ის მომავალი ქმრისგან იღებს მიჰრს, რომელიც ისლამამდელ პერიოდში მთლიანად მამამისს რჩებოდა. მიჰრი მზითვი არ არის. მაგრამ მიჰრის გარეშე ნიქაჰი (ქორწინება) შემდგარად არ ითვლება. უდავოდ, ქალის მდგომარეობა ისეთია, რომ მას უფრო ადვილად შეუძლია უზრუნველყოს თავისი ხარჯები, ვიდრე მამაკაცს, რომელზეც მრავალრიცხოვანი ვალდებულებები არის დაკისრებული. ეს გარემოებები განაპირობებს მემკვიდრეობის მეტ წილზე მამაკაცების უფლებების სამართლიანობას. ოჯახური ეკონომიკა ორივე მეუღლის მიერ უნდა იყოს მხარდაჭერილი. თუ





ქალი არ მუშაობს, ის საყიდლებზე ხომ მაინც დადის. ქალი, ამ დროს, დანახარჯის დაგეგმვას და ფუფუნების არდაშვებას უნდა შეეცადოს.

401. ქორწინება ისლამში არის მომავალი მეუღლეების ნებაყოფლობითი აქტი. მშობლებს შეუძლიათ ხელი შეუწყონ ცხოვრების თანამგზავრის ძებნასა და შერჩევაში, მაგრამ გადამწყვეტი სიტყვა იმათზე რჩება, რომლებიც დაქორწინებას აპირებენ. ამ მხრივ კანონი მამაკაცსა და ქალს ერთმანეთისგან არ ანსხვავებს. ცალკეულ რეგიონებში და სოციალურ ფენებში შესაძლოა კანონის დებულებიდან გადახვევა შეგვხვდეს, მაგრამ ამას არაფერი საერთო აქვს შარიათთან, რომელიც ასეთ ქმედებებს უარყოფს.

402. ისლამში, დასავლური კულტურისგან განსხვავებით, დაშვებულია მრავალცოლიანობა. ისლამი უფრო მოქნილია და წარმატებით წყვეტს ზოგიერთ სოციალურ პრობლემას. ამ დროს, დასავლეთი, მიიჩნევს რა მრავალცოლიანობას რაღაც ამორალურობად, არ შეუძლია შეთავაზოს რაიმე ალტერნატიული გზა გარყვნილობის, მეუღლის ღალატის, ქორწინების გარეშე ბავშვების დაბადების, არასრულ ოჯახებში მამის მატერიალური და მორალური მხარდაჭერის გარეშე მათი აღზრდის წინააღმდეგ. ისლამში მამაკაცსა და ქალს შორის ურთიერთობა მხოლოდ ქორწინების საფუძველზეა დაშვებული, რომელიც უზრუნველყოფს როგორც მეუღლეების, ასევე ამ ურთიერთობების შედეგად დაბადებული ბავშვების უფლებებს. გარდა ამისა, რამდენიმე ქალზე დაქორწინების ნებართვაში არის ბევრი სარგებელი და სიბრძნე. მაგალითად, ეს ცოლის უშვილობის შემთხვევასთან მასთან გაყრისგან თავის აცილების საშუალებას იძლევა. ხშირად მრავალცოლიანობა წარმოადგენს ერთადერთ შანს ქალისთვის, რათა განახორციელოს ცოლად და დე-





დად ყოფნის თავისი დანიშნულება იმ მომენტებში, როდესაც საზოგადოებაში მამაკაცთა რაოდენობა მცირდება, მაგალითად, ომების დროს.

433. ნამდვილად, ისლამში სამართალი აწყობილია გონივრულობასა და მიზანშეწონილობაზე. ისლამი არ მოგვიწოდებს მრავალცოლიანობისკენ, არამედ მის ნებას იძლევა იმ შემთხვევებში, როდესაც ამის მიზეზები არსებობს. მრავალცოლიანობა მხოლოდ პირველი ცოლისგან ნებართვის მიღების შემთხვევაში არის შესაძლებელი. თუ მამაკაცს ორი ცოლი ჰყავს, მესამის მოსაყვანად ორივეს თანხმობაა საჭირო. მეორე მხრივ, ქალის ცოლად მოყვანა მისი სურვილისა და თანხმობის გარეშე არ შეიძლება. თუ ქალი მზადაა მეორე ან მესამე ცოლი გახდეს, ქალის უფლებების დარღვევაში შარიათის მიმართ საყვედური უადგილოა. ამ საკითხში ბევრი რამე თავად ქალზეა დამოკიდებული. საქორწინო ხელშეკრულების დადების დროს მას შეუძლია, წინასწარ დააყენოს მრავალცოლიანობის შესსაძლებლობა ან მიუღებლობა. მაგრამ, მაშინაც კი, თუ საქორწინო ხელშეკრულებაში ქალის ნება ასახული არ არის, შარიათი მას არჩევანის უფლებას აძლევს, უზრუნველყოფს რა გადაწყვეტილების სამართლიანობასა და კანონიერებას ისეთ განსაკუთრებულ სიტუაციაში, როგორიც მრავალცოლიანობაა.

404. შუასაუკუნეების რელიგიური კანონები ერთი მამაკაცისთვის ცოლების რაოდენობის შეზღუდვას არ შეიცავს. ძველ აღქმაში ნახსენებ შუამავლებს რამდენიმე ცოლი ჰყავდათ. ისეთი ქრისტიანი სწავლულები, როგორებიც იყვნენ ლუთერი, მელანკტონი ბუხერი და სხვები ყოველგვარი ეჭვის გარეშე აკეთებდნენ დასკვნას, რომ მრავალცოლიანობა მისაღებია, ეყრდნობოდნენ რა იმას, რომ, ერთხელ, იესო შუამავალი ერთ მამაკაცს მაგალითად უყენებდა დანარჩენებს





იმისათვის, რომ ამ კაცს ათი ცოლი ჰყავდა *(მათეს სახარება, 25/1-2)* თუ ქრისტიანებს მათი რელიგიის მიერ ნებადართულით სარგებლობა არ უნდათ, ეს მათი კანონების[4] არსს არანაირად ცვლის.

---

4 („იმის საწინააღმდეგოდ, რომ ორცოლიანობა მიიჩნევა დანაშაულებრივ და ცოდვილ ქმედებადაც კი, სინამდვილეში, ერთ ქალზე ქორწინება, ერთხელ და მთელი ცხოვრების მანძილზე—ძალიან იშვიათი მოვლენაა. ასეთი მტკიცე იდეალი და ასეთი მკაცრი თვალსაზრისი, ალბათ, არსად შეიძლება იყოს ნაპოვნი, თუ არა დასავლურ კულტურაში. ქრისტიანული დოქტრინაც კი არავითარ შემთხვევაში ავალებს მხოლოდ ერთ ქალზე ქორწინებას..“ (ბრიტანული ენციკლოპედია, ქორწინება, ნაწილი „პოლიგამია“)

„ჩვენ უფლება არ გვაქვს ვთქვათ, რომ თანამედროვე დასავლეთი ერთი ქორწინების იდეა ქრისტიანობას ეყრდნობა. ქრისტიანობა ღიად არ კრძალავს მრავალცოლიანობას, თუ არა მხოლოდ მღვდელთმსახურებთან მიმართებაში. (ტიმოფეი, 2 და 12). მაგრამ არცერთ ეკლესიას ქრისტიანობის პირველ წლებში მრავალცოლიანობა არ აუკრძალავს. იმ ქვეყნების მეფეებს, სადაც ქრისტიანობამდე მრავალცოლიანობა დაშვებული იყო, ეს არც შემდგომში აუკრძალავთ. მეექვსე ასწლეულის შუაში ირლანდიის მეფეს, დიარმეიტას ორი ცოლი და ორი მხევალი ჰყავდა (დარბუს დე ჟუბენვილი, 292). მრავალცოლიანობა მეროვინგთა დინასტიის პრაქტიკაშიც იყო. ჩარლემანგას ორი დედოფალი და მრავალი მხევალი ჰყავდა და მისი ერთი კანონი ამტკიცებს, რომ მრავალცოლიანობა არც მღვდლებისთვის იყო უცხო. მოგვიანებით, ფილიპ დე გესი და ფრედერიკ-გუილაუმ დე პრუსი ლუთერანელი მღვდლების თანხმობით, ორ-ორ ქალზე დაქორწინდნენ. პირველი მათგანისთვის ორი დედოფლის ყოლა თვით ლუთერმაც მოიწონა და მელანქტონმაც იგივე გააკეთა. (კოსტლინი, მარტინ ლუთერი, 475 და გაგრძელება) ლუთერი, არაერთგზის, მოწონებით ეხმაურებოდა მრავალცოლიანობას: „გამჩენის მიერ მრავალცოლიანობა აკრძალული არ არის. რა თქმა უნდა, მრავალცოლიანობა გაყრაზე უმჯობესია.“ (იქვე და, 347 და გაგრძელება) 1650 წელს, ვესტფალის ზავიდან ცოტა ხნის შემდეგ, იმის გამო, რომ ოცდაათწლიანმა ომმა მოსახლეობის რაოდენობა ძალიან შეამცირა, კრიეგსტაგ ფარკონიმ კენჭისყრაზე დააყენა დადგენილება, რომ ყოველ მამაკაცს ორ ქალზე დაქორწინება შეეძლო და ეს მიღებული იქნა. (ხელვალდი, 559 და გაგრძელება) ზოგიერთი ქრისტიანული სკოლა მხურვალედ უჭერდა მხარს მრავალცოლიანობის უფლებას. 1531 წელს, მიუნსტერში, ანაბალტისტები ღიად იცავდნენ ამ პოზიციას და ამასთან ამატებდნენ, რო ნამდვილ ქრისტიანს რამდენიმე ცოლი უნდა ჰყავდეს (იქვე, 558, პ. 1) ხოლო როგორც ცნობილია, მორმონები პოლიგამურ ოჯახს ღვთიიური ბრძანებულების გამოვლინებად განიხილავენ (ვესტერმარკი, 50-51)





405. ისლამში ქორწინების გაწყვეტა ნებადართულია. გაყრა შესაძლებელია ქმრის ინიციატივით, თუმცა ქალსაც შეუძლია ამ უფლების შეთანხმება საქორწინო კონტრაქტში. იმ შემთხვევაში, თუ ქმარს აღმოაჩნდა საშიში დაავადება, ან არ შეუძლია თავისი მოვალეობების შესრულება, ან გაფრთხილების გარეშე დიდი ხნით სახლიდან სხვაგან მიემგზვრება, ქალს შეუძლია ქორწინების გაწყვეტა სასამართლოზე მიმართვით. თუ ოჯახში შეიქმნა კონფლიქტი, საბოლოო გადაწყვეტილების მიღების წინ, შარიათის მიხედვით, რეკომენდირებულია მოსამართლისადმი მიმართვა ამ კონფლიქტის მოსაგვარებლად და გაყრის თავიდან ასაცილებლად. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა: ***„ყველა დაშვებულთაგან ალლაჰისთვის ყველაზე არასასყვარელი საქმე გაყრაა“.*** შარიათი და ისლამის ზნეობრიობა ერთმანეთს ავსებს, ვინაიდან აქვთ ერთიანი წყარო—ყურანი და ჰადისი.

405 ა. ამ ნაწილში მოკლედ იყო განხილული ქალის მდგომარეობა ისლამში.

---

რელიგიური ღვთისმეტყველის, მარტინ ბუჯერისადმი გერმანელი პრინცის ფილიპ გესის გზავნილი შეიცავს, უმაღლესი რელიგიური ავტორიტეტების მარტინ ლუთერისა და ფილიპ მელანქტონის მოსაზრებებზე მითითებას ამ საკითხში: „პარაგარფი 10. ვიცი, რომ ლუთერი და მელანქტონი რეკომენდაციას აძლევენ დიდი ბრიტანეთის მეფეს, რომ მან პირველი ქორწინება არ გაწყვიტოს და კიდევ ერთ ქალზე დაქორწინდეს“. მხოლოდ ისლამში არის ცოლების რაოდენობა ოთხამდე შეზღუდული. მეტი ცნობები ქრისტიანულ მსოფლგაგებასა და მის დამოკიდებულებაზე მრავალცოლიანობის მიმართ თქვენ შეგიძლიათ ნახოთ ბრიტანულ ენციკლოპედიაში.





# ისლამის დამოკიდებულება არამუსლიმთა მიმართ

406. შესაძლოა, ეს ჩადებული იყოს ადამიანის ბუნებაში, როდესაც ადამიანი თავის ახლობლებსა და ნათესავებს უკეთესად ეპყრობა, ვიდრე უცნობებს. კაცობრიობის კულტურულ-ეთიკური განვითარების პროცესში ყურადღებას იქცევს სხვადასხვა ეროვნების, კონფესიისა და რასის ადამიანთა ერთმანეთთან დაახლოება. მხოლოდ ნათესაობაზე დაფუძნებული ადამიანთა სიახლოვე ავიწროებს თანამშრომლობისა და კომუნიკაციების საზღვრებს. ასეთ სოციუმში ძნელად ფორმირდება ერთი ქვეყნის მოქალაქეთა პატრიოტიზმის გრძნობა და სულიერი ნათესაობა. იგივე სამართლიანია კოსმოპოლიტური საზოგადოებისთვისაც, სადაც ადამიანებს ავიწროებენ, მაგალითად კანის ფერის გამო. იმ დროიდან, როდესაც ადამიანებმა ისწავლეს მოგზაურობა და ერთმანეთთან შორს მყოფებმა ურთიერთობების დამყარება, დაბადების ადგილმა მნიშვნელოვანი როლის თამაში შეწყვიტა. ანუ, ერთის მხრივ საზოგადოება კონსოლიდაციას განიცდის და იღებს გლობალიზაციას, ხოლო მეორე მხრივ კი, არ შეუძლია უარი თქვას ინსტიქტებზე, რომლებიც ყველას „ჩვენებად“ და „სხვებად“ ჰყოფს. ისლამი თავისუფალია მსგავსი სახის შეხედულებებისგან, ის საზოგადოებას საფუძვლის სახით არაფერს სთავაზობს, გარდა მსოფლმხედველობისა. ასეთი პრინციპი უზრუნველჰყოფს მოსახლეობის სხვადასხვა ფენისა





და ჯგუფის მშვიდობიან და ჰარმონიულ თანაარსებობას.

407. კომუნისტები ავიწროებენ კაპიტალისტებს. ქვეყანაში, სადაც ჭარბობს „თეთრი" მოსახლეობა, არ არსებობს თანასწორობა ზანგებისა და ფერადკანიანებისთვის. ბევრ ქვეყანაში გვხვდება უსამართლო დამოკიდებულება უცხოელების მიმართ. განსხვავებული მსოფლგაგება ქმნის ძნელად გადასალახ ბარიერებს.

408. ისევე, როგორც სხვა საზოგადოებრივ სისტემებში, ისლამში არსებობს „ჩვენები" და „უცხოები", მაგრამ აქ მნიშვნელოვანია ორი პირობა:

- პირველი, ეს ადვილად გადასალახი დიფერენციაციაა, ვინაიდან არავითარ შემთხვევაში არ მოქმედებს სხვა რელიგიის მიმდევართა საზიანოდ.

- მეორე, განსხვავებას სხვადასხვა რასისა და ხალხის წარმომადგენელთა შორის დიდი მნიშვნელობა არ აქვს.

## რელიგიური ვალდებულებების ღვთიური წყაროები

409. მუსლიმებმა ისლამის კანონებს პატივი უნდა სცენ და დაემორჩილონ იმიტომ, რომ ისინი წარმოადგენენ თვით უზენაესის დარიგებებს და არა იმიტომ, რომ მათ ემხრობა ადამიანთა უმრავლესობა. ნებისმიერ მმართველ პარტიას ეწინააღმდეგება ოპოზიცია. ყოველი შემდგომის პოლიტიკური სისტემა ცდილობს დაამყაროს თავისი პრინციპები, არღვევს რა წინა წეს-წყობილებას. ამგვარად, საზოგადოება იმყოფება მუდმივ დაძაბულობაში, ყოველი არჩევნები ავლენს გამარჯვებულებს და დამარცხებულებს, რომელთა ინტერესები ახალი ხელისუფლების მხრიდან მხარ-





დაჭერას ვერ ჰპოვებს. ახლა დავუბრუნდეთ ისლამურ საზოგადოებას, რომელიც დაფუძნებულია შარიათის უცვლელ დებულებებზე. აქ ვინც უნდა გახდეს ლიდერი, პირადი ამბიციებისა და თავისი პარტიის ინტერესების წინ წამოწევას მიზნად ვერ დაისახავს. მისი ამოცანაა—ყურადღება მიაქციოს იმ კანონების შესრულებას, რომელიც უზენაესმა ალლაჰმა დაადგინა.

410. ისლამის დებულებები ითხოვს შემწყნარებლობასა და სამართლიანობას სხვა კონფესიების წარმომადგენელთა მიმართ. არავინ შეიძლება მისი ნების გარეშე, იძულებული გახდეს, ისლამი მიიღოს. ალლაჰის ეს ბრძანება უცვლელია. ამიტომ, რა ცვლილებებიც უნდა ხდებოდეს ისლამური კანონებით მართული სახელმწიფოს ხელისუფლების სტრუქტურებში, მის ტერიტორიაზე მცხოვრებ, სხვა რელიგიის აღმსარებლებს, შეუძლიათ, თავიანთი რელიგიის უსაფრთხოებასთან დაკავშირებით, შიში არ ჰქონდეთ.

## ძირითადი ცნებები

411. მორწმუნენი და ურწმუნონი არ შეიძლება, რომ თანასწორნი იყვნენ, განსაკუთრებით იმაში, თუ რა ხვედრი ელოდებათ მათ მარადიულ ცხოვრებაში. მიმართავს რა მიწიერ ცხოვრებას, ისლამის ზოგიერთი სამართალმცოდნე, მაგალითად, ად-დაბუსი, გვთავაზობს ცნებებს „ჩვენიანსა“ და „არაჩვენიანს“ შორის განსხვავების მინიმუმამდე დაყვანასთან დაკავშირებით

412. პირველი პრინციპია რელიგიური შემწყნარებლობა. ***„იძულება არაა სარწმუნოებში...“*** *(ბაყარა, 2/256).* ისლამი საკუთარი ქვეყნის მოქალაქეებისა და ვიზიტორების აღმსარებლობის უსაფრთხოებისა და თავისუფლების გარანტიას იძლევა.





413. ისეთს ცნებებს, როგორებიცაა სტუმართმოყვარეობა და კეთილგანწყობა მუსლიმებისთვის დიდი მნიშვნელობა აქვს: ***„და თუ რომელიმე წარმართი თავშესაფარს გთხოვს*** (მუჰამმედ)***, შეიფარე იგი, რათა მოისმინოს*** (შენიდან) ***ალლაჰის სიტყვა. მერე კი უსაფრთხო ადგილას მიიყვანე. ეს იმიტომ, რომ ისინი*** (ანუ წარმართები) ***უცოდინარი ხალხია. “*** *(თევბე, 9/6)* იმ ადამიანებს, რომლებიც რელიგიურ, რასობრივ, პოლიტიკურ ან სხვა სახის დევნას განიცდიან, შეუძლიათ უსაფრთხოება ისლამური კანონებით მართულ სახელმწიფოში მოიპოვონ.

413 ა. მუსლიმი უნდა ეცადოს, რომ კეთილგანწყობა და ღვთისმოშიშობა მტრებთან მიმართებაშიც კი გამოავლინოს. წმინდა ყურანი ხომ გვაფრთხილებს: ***„და ცოდვას ნუ ჩაგადენინებთ იმ ხალხისადმი სიძულვილი, მესჯიდი ჰარამს რომ არ გაკარებდათ. და შეეწიეთ ერთმანეთს ღვთისმოსაობასა და ღვთისმოშიშობაში, მაგრამ არ შეეწიოთ ერთმანეთს ცოდვასა და მტრობაში. და გეშინოდეთ ალლაჰისა, უეჭველად, ალლაჰის საზღაური სასტიკია!“.*** *(მაიდე,5/2)* ყურანი ხელს უწყობს შემბრალებლობისა და ურთიერთდახმარების გრძნობის აღზრდას არა მარტო მორწმუნე ძმებთან მიმართებაში, არამედ ყველა გაჩენილის მიმართ. ისლამში დაუშვებელია ცხოველების მიმართაც კი უხეში მოპყრობა.

## ალლაჰის შუამავლის გამოცდილება

414. მედინაში გადასახლებული წმინდა მუჰამმედი ﷺ ნამდვილი ანარქიის პირისპირ აღმოჩნდა. იმ დრომდე ქალაქში არ იყო მმართველი, რომელიც ურთიერთშუღლის შედეგად გახლეჩილი ტომების





გაერთიანებას შეძლებდა. ალლაჰის შუამავალს მხოლოდ რამდენიმე კვირა დასჭირდა იმისათვის, რომ ქალაქ-სახელმწიფოს შექმნის მიზნით ადგილობრივი მცხოვრებლები ყრილობაზე შეეკრიბა. მუსლიმებთან ერთად მასში მონაწილეობა მიიღეს იუდეველებმა, წარმართებმა და, შესაძლოა, იმ მხარეში მცირერიცხოვანმა ქრისტიანებმაც.

415. ეს იყო ისტორიაში პირველი საყოველთაო ყრილობა, სადაც განიხილებოდა იმ საზოგადოების ისლამური წყობილება, რომლის კონსტიტუცია დღემდეა შემონახული. მასში არა მარტო მითითებულია, რომ „მუსლიმებს თავიანთი რელიგია აქვთ, იუდეველებს კი —თავიანთი“ ან, რომ „ერთმაც და მეორემაც კეთილგანწყობა და სამართლიანობა უნდა გამოიჩინოს“, არამედ ისიც, რომ „მუსლიმები და იუდეველები ერთად შეადგენენ ერთ ჯამაათს (თემს)“ ან, როგორც იბნ ჰიშამი გადმოგვცემს, რომელიც აბუ უბეიდას სიტყვებს ეყრდნობა, (იუდეველები მუსლიმთა ჯამაათს შეადგენენ“.

416. იუდეველების უშუალო მოანაწილეობა ქალაქ-სახელმწიფოს შექმნაში და ალლაჰის შუამავლის ﷺ აღიარება მის მმართველად, უდავოდ ამტკიცებს იმას, რომ არამუსლიმთა აზრიც ასევე იყო გათვალისწინებული.

417. სამხედრო ვალდებულება უნდა შეესრულებინა, იუდეველების ჩათვლით, მთელ მოსახლეობას, რომელიც ამ ქალაქ-სახელმწიფოს ტერიტორიაზე ცხოვრობდა. იუდეველები მოწვეულნი იყვნენ ამ ხელშეკრულების შედგენასა და მიღებაზე. 37-ე პუნქტში ნათქვამია: „მუსლიმებს თავისი ქონება აქვთ, იუდეველებს—თავისი (თითოეულს შეუძლია ეს ქონება თავისი სურვილის მიხედვით, განკარგოს). ომის შემთხვევაში ამ ხელშეკრულებაზე ხელმომწერი ყველა მხარე





მხარეებად ითვლება." 45-ე პუნქტში არის დამატება: „ნებისმიერი მხარისთვის ომი ან მშვიდობა ნიშნავს ომსა და მშვიდობას ყველასთვის."

418. ქალაქ-სახემწიფოს შექმნიდან რამდენიმე თვის შემდეგ წმინდა შუამავალმა ﷺ მედინას შემოგარენში მცხოვრებ არაბ წარმართებთან ურთიერთდახმარებისა და მხარდაჭერის შესახებ შეთანხმება დადო. ზოგიერთმა მათგანმა ისლამი მხოლოდ 15 წლის შემდეგ მიიღო. მაგრამ მთელი ამ დროის განმავლობაში ისინი მუსლიმებთან მშვიდობიან ურთიერთობას და თანაცხოვრებას ინარჩუნებდნენ.

419. ჰიჯრით მეორე წელს (624 წელს) ავტორიტეტულმა მექელმა კერპთაყვანისმცემლებმა ეთიოპიის მმართველ, ნეჯაშს პოლიტიკური მიმართვა გაუგზავნეს, რომელშიც ითხოვდნენ, რომ მას ქვეყანაში თავშეფარებული მუსლიმები იქიდან გაეძევებინა. როდესაც ამის შესახებ გაიგო, ალლაჰის შუამავალმა ნეჯაშთან ურწმუნოების პირობებზე არდათანხმების თხოვნით თავისი ელჩი გაუგზავნა. საინტერესოა, რომ ელჩის მისიის შესასრულებლად არჩეული იქნა იმ მოკავშირე ტომის წარმომადგენელი, სახელად ამრ იბნ უმეია ედ-დევრი, რომელსაც იმ დროს ისლამი ჯერ კიდევ არ ჰქონდა მიღებული.

420. მაშინდელ პოლიტიკურად არასტაბილურ დროში, სამხედრო სამსახური შემოსავლიან საქმედ არ ითვლებოდა, პირიქით სამხედრო მოსამსახურის ოჯახს მუშახელი აკლდებოდა. ცდილობდნენ, მათდამი უნდობლობის მიზეზით, არამუსლიმები სამხედრო ვალისგან გაეთავისუფლებინათ. ყველა არამუსლიმმა, იმათ გარდა, რომლებიც შეკრულნი იყვნენ ისლამის მტრებთან და ისლამური სახემწიფოს წინააღმდეგ შიგნიდან მოქმედება სურდათ, სიამოვნებით აღიქვეს ეს პრივილეგია. ეს იმიტომ, რომ მაშინ, როცა მუსლი-





მები საკუთარი სიცოცხლის ფასად იცავდნენ ქვეყნის უსაფრთხოებას, მათ შეეძლოთ თავიანთი მიწიერი საქმეებით სრულ უსაფრთხოებაში დაკავებულიყვნენ. სამართლიანობის გულისთვის სამხდრო ვალდებულებებისგან განთავისუფლებისთვის (ქალებისა და ბავშვების გარდა) ხდებოდა ზომიერი საფასურის, ჯიზიას ამოღება. ალლაჰის შუამავლის ﷺ მმართველობის დროს ჯიზია შეადგენდა წელიწადში 10 დირჰამს. ეს თანხა საკმარისი იყო ათი დღის განმავლობაში ოჯახის შესანახად. თუ ურწმუნოთაგან რომელიმე ბრძოლაში მონაწილეობას დათანხმდებოდა, ის უკვე ამ გადასახადს აღარ იხდიდა.

421. იმ მომენტში, როდესაც ისლამი ფეხზე დგებოდა, ჯიზია არ არსებობდა. ბრძანება ამ გადასახადის დაწესების შესახებ, მხოლოდ ჰიჯრით მეცხრე წელს გარდმოვლინდა. მაგრამ, როგორც შემდეგი მაგალითი გვიჩვენებს ის არ ადგენს მკაცრ და უცვლელ წესებს. როგორც ეზ-ზუჰრი გადმოგვცემს, ვაჟიშვილ იბრაჰიმის გარდაცვალების შემდეგ წმინდა შუამავალმა თქვა: *„ის* (იბრაჰიმი) *რომ ცოცხალი ყოფილიყო, მისი დედის გულისთვის* (რომელიც კოპტებს მიეკუთვნებოდა) *ყველა კოპტს ჯიზიისგან გავათავისუფლებდი“*. აი, კიდევ ერთი მაგალითი: ომარის მმართველობის დროს გაიხსნა საზღვაო არხი, რომელიც ხსნიდა გზას ეგვიპტიდან წითელ ზღვაში, ეგვიპტესა და მედინას შორის მიმოსვლის გაადვილების მიზნით. ამაში მუსლიმებს დიდი დახმარება გაუწია ერთმა ეგვიპტელმა, რომელიც ისლამის აღმსარებელი არ იყო. ამისთვის ხალიფამ ის სიცოცხლის ბოლომდე ჯიზიას გადახდისგან გაათავისუფლა. სამართალმცოდნეები ასეთ ნაბიჯს კანონიერად აფასებენ და უფრო მეტიც, გონივრულად, ვინაიდან ეს აუცილებლად ახდენდა შთაბეჭდილებას არამუსლიმური ქვეყნების მმართვე-





ლებზე და აუმჯობესებდა მათ დამოკიდებულებას იმ მუსლიმების მიმართ, რომლებიც ამ სახელმწიფოებში ცხოვრობდნენ.

422. გარდაცვალებამდე ცოტა ხნით ადრე, ალლაჰის შუამავალმა ﷺ განკარგულება გასცა მექადან და მედინადან სხვა ადგილებში ქრისტიანთა და იუდეველთა გადასახლების შესახებ. მაგრამ ეს ვრცელდებოდა მხოლოდ განსაზღვრულ ტომებზე, განსაზღვრულ ტერიტორიებზე მათ მიერ წარმოებული პოლიტიკის გამო. არასწორია მივიჩნიოთ, რომ ამგვარად ისლამური საზოგადოების განცალკევება ხდებოდა. გავიხსენოთ, რომ ხალიფების დროს მუსლიმებს ჰყავდათ არამუსლიმი მონები, რომლებიც თავიანთ პატრონებთან ერთად მექასა და მედინაში მშვიდობიანად ცხოვრობდნენ. პირდაპირ აკრძალული მეჩეთი მინარეთის ქვეშ მდებარეობდა იმ ექიმის სამკურნალო დაწესებულება, რომელიც მუსლიმი არ იყო. (ნახ, იბნ სადი, პარაგრაფი დაუდ იბნ აბდურაჰმანი „დაუდი მუსლიმი იყო, მაგრამ მამამისი თავის სიცოცხლის ბოლომდე ქრისტიანად დარჩა“) იბნ სადი მოგვითხრობს კიდევ ერთი ქრისტიანის შესახებ: „მას ჯუფაინი ერქვა და ის მედინას სკოლაში ბავშვებს წერა-კითხვას ასწავლიდა“.

423. მოვიყვანთ წმინდა მუჰამმედის ﷺ კიდევ ერთ დარიგებას, რომელიც მან გარდაცვალების წინ მისცა: *„იყავით ფხიზელნი არამუსლიმი მოქალაქეების დაცვის საკითხში“.* (ნახ. მავერდი) არსებობს მისი ასეთი გამონათქვამიც: *„თუ ვინმე თანამემამულე არამუსლიმებს დაჩაგრავს, მე მათი ადვოკატი ვიქნები* (მჩაგვრელი მუსლიმების წინააღმდეგ)*“.*

424. არ არის საჭირო გავიხსენოთ, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ სიტყვა მუსლიმებისთვის ბრძანებაა და





თუ როგორ ასრულებდნენ ამას მისი მიმდევრები, შეიძლება გავიგოთ ისტორიის ფურცლებიდან.

## შემდგომი გამოცდილება

425. ხალიფა ომარის ერთ-ერთმა ნაცვალმა მდივნად არამუსლიმი აიყვანა. როდესაც ამის შესახებ გაიგო, ომარმა მას მდივნის გამოცვლა უბრძანა. აქ საუბარია პერიოდზე, როდესაც ომი გრძელდებოდა და სახელმწიფოში მშვიდობა დამყარებული არ იყო. სრულებით ბუნებრივია იმ „უცხოს" მიმართ უნდობლობა, რომელიც სახელმწიფოს ერთ რეგიონში ერთ-ერთ მნიშვნელოვან პოსტს იკავებდა. მაგრამ ომარის ამის საქციელს ობიექტური შეფასება მხოლოდ მაშინ შეიძლება მიეცეს, თუ ამას მასთან დაკავშირებულ სხვა შემთხვევას შევადარებთ ერთხელ, ომარმა სირიაში თავის ნაცვალს ასეთი შინაარსის წერილი გაუგზავნა: „გამოგვიგზავნე რომელიმე ბერძენი, რათა გადასახადების აღწერა მოვახდინოთ", ამგვარად, მედინაში მნიშვნელოვანი ადმინისტრაციული პოსტი ქრისტიანმა დაიკავა!

426. ომარი სხვა რელიგიების წარმომადგენლებთან ცხოვრების სხვადასხვა სფეროში თანამშრომლობდა: ეკონომიკაში, სამხედრო საქმეში, მმართველობაში.

427. მაგრამ არსებობს სფეროები, რომლებიც მუსლიმების განსაკუთრებულ პრეროგატივას წარმოადგენს. მაგალითად იმამის, ანუ რელიგიური ლიდერის მოვალეობა, მხოლოდ მუსლიმს უნდა დაეკისროს, ვინაიდან ქვეყნის მმართველი წარმოადგენს ქვეყნის უმაღლეს იმამს, ამიტომ ისიც მუსლიმი უნდა იყოს.

428. ისლამური კანონებით მართულ სახელმწიფოში არამუსლიმები იღებდნენ სრულფასოვან მო-





ნაწილეობას ქვეყნის პოლიტიკურ და საზოგადოებრივ ცხოვრებაში. ხალიფების პერიოდიდან ჩვენ დრომდე არ იყო იშვიათობა, როდესაც არამუსლიმები მაღალი თანამდებობის პირების მოადგილეთა და მთავრობის ხელმძღვანელთა პოსტსაც კი იკავებდნენ (დასავლეთი ქვეყნებში, სადაც მუსლიმი მოქალაქეობის ნაკლებობას ნამდვილად არ იგრძნობდა, ასეთი შემთხვევებში არც ერთხელ არ ყოფილა). ამასთან, ხალიფას ასეთი გადაწყვეტილება არანაირად არ ეწინააღმდეგება ისლამის სწავლებას. ისეთ გამოჩენილ რელიგიურ სამართალმცოდნეებს, როგორებიც იყვნენ იმამები შაფიი და ჰანბალი, მოჰყავთ არგუმენტები ხალიფების მიერ აღმასრულებლი ხელისუფლების მინისტრებად და დეპუტატებად სხვა რელიგიის წარმომადგენელთა დანიშვნის მართლზომიერების შესახებ და ამ ქმედებებს იწონებენ. ადრე ვახსენეთ, რომ თავად ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეთიოპიაში გასაგზავნ ელჩად ისეთი ადამიანი შეარჩია, რომელიც მართლმორწმუნე მუსლიმი არ იყო.

## მშენებლობა და თვითმართველობა

429. არამუსლიმებისადმი ისლამის დამოკიდებულების კიდევ ერთ აშკარა უპირატესობას წარმოადგენს, მათთვის სოციალური და სამართლებრივი თავისუფლებების მიცემა. ყურანში ნაბრძანებია: ***„კარგი მსმენელნი სიცრუის, მჭამელნი აკრძალულის, თუკი შენთან მოვლენ*** (რათა განსაჯო ეგენი)***, განსაჯე მათ შორის ან ზურგი აქციე მათ. და თუ შენ ზურგს შეაქცევ მათ, ვერანაირ ზიანს ვერ მოგაყენებენ. და თუ განსაჯე მათ შორის, განსაჯე სამართლიანად. უეჭველად, ალლაჰს უყვარს სამართლიანები. და როგორ დაგაყენებენ შენ მსაჯულად, როცა თევრათი აქვთ***





***მაგათ, მასშია მითითებანი ალლაჰისა! მერე კი ზურგს აქცევენ ამის შემდგომ*** (შენი განსჯის შემდეგაც კი) ***და ეგენი არ არიან მორწმუნენი. უეჭველად, ჩვენ ზემოვავლინეთ თევრათი, მასშია ჭეშმარიტი გზა და ნათელი, განსჯიან იმით შუამავალნი, რომელთაც ჰმორჩილეს, იუდეველნი და აგრეთვე რაბბანები*** (ვინც თავისი თავი ალლაჰის გზას მიუძღვნა) ***და სწავლულნიც, რომელთაც დასაცავად ჰქონდათ მიბარებული ალლაჰის წიგნი და მოწმენი იყვნენ ამისა. ამიტომ ნუ გეშინიათ ადამიანების და გეშინოდეთ ჩემი; და არ გაყიდოთ ჩემი აიათები მცირე რამ ფასეულობაზე. და ვინც არ განსჯის იმით, რაც ალლაჰმა მოავლინა, სწორედ ეგენი არიან ურწმუნონი. ჩვენ დავუწერეთ მასში: სული სულის წილ, და თვალი თვალის წილ, და ცხვირი ცხვირის წილ, და კბილი კბილის წილ, და ჭრილობები სამაგიეროა. ხოლო ვინც აპატიოს, ის თავისთვის ცოდვების გამოსყიდვაა. და ვინც ისე არ განსჯის, როგორც ეს ალლაჰმა ზეგარდმოავლინა, სწორედ ეგენი არიან უსამართლონი! და ჩვენ წარვგზავნეთ ღისა ძე მარიამისა მათ კვალდაკვალ, დამმოწმებლად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში*** (ძველი აღთქმა, თორა)***, და ჩვენ მივეცით მას ინჯილი*** (ახალი აღთქმა, სახარება), ***მასშია ჭეშმარიტი გზა და ნათელი, დასტურად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში ჭეშმარიტ გზად და შეგონებად ღვთისმოსავთათვის. და განსაჯონ ინჯილის მფლობელებმა იმის მიხედვით, რაც ზეგარდმოავლინა ალლაჰმა მასში. და ვინც არ განსჯის ალლაჰის მოვლინებულის მიხედვით, სწორედ ეგენი ურჩნი არიან! და ჩვენ შენდა გარდმოვავლინეთ*** (ო, მუჰამმედ) ***წიგნი*** (წმინდა ყურანი) ***ჭეშმარიტებით, დასტურად იმისა, რაც მასზე უწინ იყო წიგნში, და დამცველად მისდა. მაშ, განსაჯე მათ შორის იმის მიხედვით, რაც ზემოავლინა ალლაჰმა, არ განუდგე შენზე ბოძებულ ჭეშ-***





*მარიტებას და არ აჰყვე მათ სურვილებს. თითოეულ თქვენგანს ჩვენ დავუდგინეთ კანონი და გზა. და რომ ენება ალლაჰს, ერთ თემად გქმნიდათ თქვენ. მაგრამ (დაგყოთ) იმისთვის, რომ გამოეცადეთ იმით, რაც გიბოძათ. მაშ, შეეჯიბრეთ ერთმანეთს კეთილი საქმეების კეთებაში. ყველანი ალლაჰთან მიბრუნდებით და იგი გაცნობებს იმას, რაზეც გქონდათ უთანხმოება.* *(მაიდე 5/42-48)*

430. ამ აიათებზე დაყრდნობით ალლაჰის შუამავალი ﷺ და მისი ჰალიფები აღიარებდნენ ყველა იმ არამუსლიმური ჯგუფების კულტურულ და სოციალურ ავტონომიას, რომლებიც ისლამური კანონებიტ მართულ სახელმწიფოს საზღვრებში ცხოვრობდნენ. იმ დროიდან შემორჩენილი მრავალი ქრისტიანული დოკუმენტი ადასტურებს იმას, რომ ქრისტიანული სასულიერო პირები ფართო უფლებებით სარგებლობდნენ. აბბასიტების პერიოდი წარმოადგენს იუდეველ და ქრიტიან სახელმწიფო მოღვაწეებთან ხალიფების მჭიდრო კავშირის მტკიცებულებას.

431. ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს იუდეველებს მედინაში პედაგოგიკის ინსტიტუტი (ბეითულ-მედრესე) ჰქონდათ, ხოლო იემენში წმინდა მუჰამმედი ﷺ ქრისტიანთა თემს არა მარტო სიცოცხლისა და უსაფრთხოების, არამედ ეპისკოპოსისა და მღვდლების თავისუფალი არჩევის გარანტიებს აძლევდა.

432. ადამიანთა უმრავლესობა საზოგადოების უმაღლესი ფენების ცხოვრების წესის (კულტურა, ჩაცმის მანერა, ჩვეულებები და ა.შ.) მიბაძვისკენაა მიდრეკილი. ეს წარმოადგენს ფაქტორს, რომელსაც საზოგადოების ერთგვაროვნებამდე მივყავართ. ისლამის ზეგავლენის შედეგად თავიანთი ფასეულობების დაკარგვის თავიდან ასაცილებლად, სხვა რელიგიები ორგანიზაციას უკეთებდნენ გაერთიანებებს,





ხოლო შარიათმა, თავის მხრივ, საკუთარ მოვალეობად მათი ინიციატივის მხარდაჭერა მიიჩნია. აბბასიანთა მმართველობის დროს ძირშივე იკვეთებოდა „არაჩვენიანთა" მოჩვენებითი ასიმილაცია მრავალრიცხოვან „ჩვენიანთა" მიერ. ასევე ხდებოდა ქრისტიანთა, იუდეველთა, კერპთაყვანისმცემელთა და სხვა ჯგუფთა კულტურული თავისებურებებისთვის ხელის შეწყობა. ამასთან ერთად, საჭიროა, კიდევ ერთხელ, აღვნიშნოთ, რომ ისლამში ცნება „ხალხი" არ არის დაკავშირებული ეთნოსთან ან დაბადების ადგილთან. ის დაფუძნებულია მხოლოდ რწმენით ერთობაზე.

433. ისლამი ვალდებულია თავის ტერიტორიაზე დაიცვას არა მარტო „ჩვენიანების" ღირსება, ინტერესები და ქონება, არამედ ყველა დანარჩენის. „შარჰ ჰუდაუიას" კოდექსში, რომელიც დღესაც გამოიყენება, ნათქვამია: „ცილისწამება აკრძალულია, იმისგან დამოუკიდებლად, თუ ვისკენაა ის მიმართული". სხვა, არანაკლებ ავტორიტეტული წყარო, რომელიც უდიდესი სამართალმცოდნისა და მწერლის ბახრა არ-რაიკას კალამს ეკუთვნის, ასეთ დასკვნას შეიცავს: „დაცულთა (სხვა რელიგიის წარმომადგენლები, რომლებიც ისლამის დაცვის ქვეშ იმყოფებოდნენ) ნაწილებიც კი პატივისცემის ღირსია ისევე, როგორც მუსლიმთა ნაწილები. ეს იმიტომ, რომ ისინი დაცულნი არიან დადგენილებით (არ დაემუქრო, არ აიძულო, პატივი სცე და დაიცვა არამუსლიმი მოქალაქეების სიცოცხლე, ქონება და აღმსარებლობა) როგორც სიცოცხლეში ასევე სიკვდილის შემდეგ". ისლამის სამართალმცოდნეები თანხმდებიან იმაში, რომ მუსლიმმა, რომელიც არამუსლიმ ქალს შეურაცხყოფს, ისეთივე სასჯელი უნდა მიიღოს, როგორც იმ შემთხვევაში, თუ მუსლიმ ქალს შეურაცხყოფდა.





434. ხალიფა ომარის მმართველობის დროს, მუსლიმებმა ექსპროპრიაცია გაუკეთეს იმ მიწის ერთ ნაწილს, რომელიც იუდეველს ეკუთვნოდა და მასზე მეჩეთი ააშენეს. როდესაც ამის შესახებ გაიგო, უდიდესმა ხალიფამ მაშინვე შენობის დანგრევა და ნაკვეთის გათავისუფლება ბრძანა. 1933 წელს ქალაქ ალ ხაიში სამეცნიერო კონფერენცია ჩატარდა. მასზე ლექციით, ისლამის საერთაშორისო სამართლის შესახებ, გამოვიდა ბატონი ჯარახავი (ქრისტიანი სწავლული). მან აღნიშნა: „იმ იუდეველის სახლი ახლაც დგას“. იბნ ქესირისა და სხვა ისტორიკოსების მიერ გადმოცემული მეორე ამბავი მოგვითხრობს დამასკოს დიდ მეჩეთზე. ომეიადების გვარის ერთ-ერთმა მმართველმა დიდი მეჩეთის გასაფართოებლად მის მიმდებარე ტერიტორიაზე არსებული ქრისტიანული ეკლესიის დანგრევა ბრძანა. როდესაც უმაღლესი იმამი ომარ იბნ აბდულაზიზი გახდა, ქრისტიანებმა მას ამასთან დაკავშირებით თხოვნით მიმართეს. მან ბრძანა ეკლესიის აღდგენა პირველყოფილი სახით. თუმცა, ამის შემდეგ, ქრისტიანებმა ზარალის ფულადი ანაზღაურება მოითხოვეს.

435. იბნ სადი გადმოგვცემს ომარის ბრძნულ მიმართვას თანამოძმეებისადმი: „მოწყალისა და მწყალობელის სახელით! ალლაჰის მონა-მსახური, მართლმორწმუნეთა მმართველი ომარი მიესალმება ნაცვალ, ებუ იბნ არტატას და მასთან დაახლოებულებს! ამ საათიდან მკაცრად მიჰყევით შემდეგ ბრძანებებს: იყავით გულმოწყალენი მეზობლების (არამუსლიმაბის) მიმართ, თუ რომელიმე მათგანი მოხუცდება და საკუთარი თავის უზრუნველყოფას ვერ შეძლებს, დაეხმარეთ მას. თუ მას ნათესავები დარჩა, მოიხმეთ ისინი, რათა ის თავიანთი მეურვეობის ქვეშ აიყვანონ. თუ ვინმე მას ზიანს მიაყენებს, პატიება სთხოვოს და





ზარალი აუნაზღაუროს. თუ თქვენი მსახური დაბერდება და თავისი მოვალეობების შესრულებას ველარ შეძლებს, გაათავისუფლეთ ის ან იზრუნეთ მასზე მისი სიცოცხლის ბოლომდე. მე გავიგე, რომ თქვენ შემოტანილი ალკოჰოლიდან, მისი ღირებულების მეათედი ნაწილის ოდენობით, ალლაჰის ხაზინაში, გადასახადს იღებთ. შეგახსენებთ და გაფრთხილებთ: არ ამოიღოთ ალლაჰის ხაზინაში იმისგან, რაც ნებადართული არ არის“.

436. თავის სხვა მიმართვაში უდიდესი ხალიფა მოუწოდებს: „გაწმინდეთ თქვენი ჩანაწერების წიგნი აკრძალულისგან და გადაამოწმეთ ძველი ჩანაწერები. თუ აღმოაჩენთ რაიმე უსამართლობას მუსლიმის ან არამუსლიმის მიმართ, აუნაზღაურეთ ზარალი, ხოლო თუ ეს ადამიანი მოკვდა, დაუბრუნეთ კუთვნილი ნათესავებს“.

437. როგორც ცნობილია, სამართალმცოდნეები მეზობლების წილ უპირატეს უფლებას აღიარებენ: თუ ვინმე თავის სახლს ან სხვა ნაგებობას ჰყიდის, მისი ყიდვის უპირატესი უფლება მეზობელს აქვს. ეს უფლება მოქმედია არამუსლიმებთან დაკავშირებითაც.

438. არამუსლიმთა თემებისთვის უფლებებისა და უსაფრთხოების გარანტიას ზოგიერთ შემთხვევაში საქმე იქამდე მიყავდა, რომ ისლამურ კანონებით მართულ სახელმწიფოში ისლამისთვის სრულებით მიუღებელ წეს-ჩვეულებებს ჰქონდა ადგილი. მაგალითად, მათრობელა სასმელების მიღება მუსლიმებს მკაცრად ეკრძალებათ, მაგრამ ურწმუნოები სარგებლობდნენ არა მარტო ალკოჰოლის სმის, არამედ მათი დამზადების, იმპორტის და გავრცელების თავისუფლებითაც. აზარტული თამაშები, ახლო ნათესავთან ქორწინება, ყიდვა-გაყიდვასთან დაკავშირებით უკა-





ნონო გარიგებები არანაირად იკვეთებოდა. ეს მოვლენები, ერთეული, იშვიათი გამონაკლისების გარდა, მუსლიმებზე ზეგავლენას არ ახდენდა. თანამედროვე სამართალმცოდნეები, განიხილავენ რა საერთაშორისო ვაჭრობის წესებს, ცდილობენ ისლამის ლოიალობა კამათის საგანი გახადონ. მათი უმრავლესობა მხარს უჭერს მოსაზრებას, რომ შეუძლებელია ალკოჰოლის მოხმარების შემცირება, თუ მასზე საყოველთაო აკრძალვა არ არის დადებული. შარიათი ემხრობა ჩაურევლობის პოზიციას და შემწყნარებლობას არამუსლიმების წეს-ჩვეულებების მიმართ.

439. და მაინც ისლამის სამართალი პრაქტიკაში ატარებს დიფერენცირებულ მიდგომას არამუსლიმთა ჯგუფების მიმართ. ამის საფუძველში დევს ყველა არამუსლიმის დაყოფა „ერთღმერთიანებად“ და „არაერთღმერთიანებად. მათ, რომლებმაც ირწმუნეს ერთიანი გამჩენის, მიიღეს მისი შუამავლები და ცდილობენ თავიანთი ცხოვრება მისი ბრძანებების მიხედვით მოაწყონ, არ შეუძლიათ დაემგვანონ წარმართებს კერპთაყვანისმცემლებს, ათეისტებს, ანიმალისტებს და სხვა ჯგუფებს, რომლებიც წარმოადგენენ მრავალღმერთიანობას, ან საერთოდ უარყოფენ გამჩენის არსებობას. ყველა არამუსლიმს, ბუნებრივია, სიცოცხლის, უსაფრთხოების, სიტყვისა და სინდისის თავისუფლების ერთნაირი სამოქალაქო უფლებები აქვთ. მაგრამ მუსლიმთა პირადული დამოკიდებულება ამ რელიგიური ჯგუფების წარმომადგენელთა მიმართ სხვადასხვაა. მაგალითად, მუსლიმს შეუძლია ცოლად მოიყვანოს ერთღმერთიანობის მიმდევარი ქალი სხვა რელიგიიდან, მაგრამ არ შეუძლია დაქორწინდეს არაერთღმერთიანობის აღმსარებელ ქალზე. ამასთან მუსლიმი, რომელიც ქრისტიანზე ან იუდეველზე დაქორწინდება, ვალდებულია ცოლს იმ რელიგიის





აღმსარებლობის თავისუფლება მისცეს, რომლის წარმომადგენელიც ეს უკანასკნელი არის. მუსლიმს უფლება არ აქვს დაქორწინდეს ქალზე, რომელსაც ერთი ღმერთის არ სწამს. მუსლიმს აკრძალული აქვს იმ ცხოველის ხორცის ჭამა, რომელიც პოლითეისტის მიერაა დაკლული. მუსლიმი ქალი მარტოოდენ მუსლიმ მამაკაცზე უნდა გათხოვდეს.

## რელიგიის გამოცვლა

440. ისლამის ლოიალური მიდგომა სხვა რელიგიების წარმომადგენელთა მიმართ მათი აღმსარებლობის თავისუფლებას უზრუნველყოფს და არ უშვებს ისლამის მიღების იძულებას. ამავე დროს, „თავისიანებთან" მიმართებაში ისლამი იცავს მკაცრ მოთხოვნებს. როგორც ცნობილია, ისლამური გაგებით, ხალხის ფორმირება ხდება მხოლოდ რელიგიური და არა რასობრივი, ეთნიკური ენობრივი, ფენოტიპური და ა.შ. ნიშნით. ამ მიზეზის გამო ისლამიდან გასვლა განიხილება, როგორც პოლიტიკური ღალატი. ამ დანაშაულისთვის სანქციებია გათვალისწინებული. ისლამის მთელი ისტორიის მანძილზე არ იყო გამოყენებული არცერთი სანქცია იმ მოღალატის წინააღმდეგ, რომელმაც ისლამი უარყო. მოცემული მტკიცებულება, სწორია როგორც ისლამური კანონებით მოქმედ ქვეყნებისთვის, ასევე იმ სახელმწიფოებისთვისაც, სადაც მუსლიმები უმცირესობას შეადგენენ, სადაც მათ წინააღმდეგ შეუძლიათ გამოიყენონ სხვა რელიგიებზე მოქცევის სხვადასხვა მეთოდები.





## ჯიჰადი

441. განვიხილოთ საკითხი ჯიჰადის (წმინდა ბრძოლის) შესახებ, რომელიც არამუსლიმების მიერ არაერთმნიშვნელოვნად არის გაგებული. მუსლიმის სულიერი და მიწიერი ცხოვრება განსაზღვრულია ღვთიური კანონებით. მაგალითად, თუ მუსლიმი ნამაზს მხოლოდ იმიტომ ასრულებს, რომ სხვებმა დაინახონ, ეს უმაღლეს ცოდვად ითვლება. მეორე მხრივ, თუ მორწმუნე ჭამის მოთხოვნილებას იკმაყოფილებს იმისთვის, რომ რელიგიური ვალდებულებების შესრულება შეძლოს, ასევე შრომობს ოჯახის უზრუნველსაყოფად, მეუღლის მოვალეობის შესასრულებლად და ა.შ. მაშინ ქმედებები, რომლებიც სხეულის მოთხოვნილებების დაკმაყოფილებას წარმოადგენს, იმამ გაზალის სიტყვებით, მას იგივე მისაგებელს მოუტანს, როგორც სხვა კეთილი საქმეები.

442. ასეთი გაგებით, ომი ალლაჰის გზაზე ატარებს წმინდა ხასიათს. ისლამი კრძალავს ომს, რომელიც ეწინააღმდეგება ღვთიურ კანონებს და მიზნად არ ისახავს ღვთიურ მიზანს. ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებაში ბრძოლის მხოლოდ სამი სახე იყო: ბრძოლა დაცვის მიზნით, ბრძოლა დასჯის მიზნით და ბრძოლა პოტენციური საფრთხის აღსაკვეთად. ბიზანტიის ტერიტორიაზე მუსლიმთა ელჩის მკვლელობის შემდეგ, წმინდა შუამავალი იმპერატორ ჰერაკლიუსისადმი მიწერილ წერილში, კონფლიქტის მოგვარების სამ ვარიანტს სთავაზობს: „ან მიიღე ისლამი, ან დათანხმდი ჯიზიას გადახდას, ან არ შეუქმნა წინააღმდეგობა შენ მოქალაქეებს, რომლებიც ისლამის მიღებას ან ჯი-





ზიას გადახდას მოინდომებენ“. (ნახ. ებუ უბეიდი) ის იბრძოდა დედამიწაზე სინდისისა და აღმსარებლობის თავისუფლების დასამყარებლად. ვინ, თუ არა ის, წარმოადგენს ისლამში პიროვნების მაგალითს? ჯიჰადი მუსლიმის გაგებაში უნდა წარმოადგენდეს ბრძოლას წმინდა ფასეულობებისთვის და არა ვინმეს დამონებას. თვით რელიგია ახდენს „იძულებისა“ და „სიწმინდის“ კონცეპციების შეუსაბამისობის კოსნსტატაციას: ***„იძულება არაა სარწმუნოებაში. ჭეშმარიტი გ ზა ნათლად გამოირჩა ცდომილისგან. მაშ, ვინც უარყოს ტაღუთი*** (ეშმაკი და ეშმაკისეული გზა) ***და იწამოს ალლაჰი, უეჭველად, ის მყარ საყრდენს არის ჩაჭიდებული, რომლის ნგრევა შეუძლებელია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა.*** *(ბაყარა, 2/256)* დასავლური პრესა, რომელიც ცდილობს სახელი გაუტეხოს ისლამს, მუსირებას უკეთებს სიცრუეს „ჯიჰადზე“, როგორც „მსოფლიო საფრთხეზე“, ცდილობს ერთ რიგში დააყენოს შეუთავსებელი ცნებები „ისლამი“ და „ტერორიზმი“. ამით ის, არსებითად, თავისი, მორალურად გახრწნილი საზოგადოების პრობლემებსა და ავადმყოფობაზე საუბრობს. „ბრძოლა“ და „ძალისხმევის მოხმარება“ ყველაზე უფრო სწორად გადმოგვცემს „ჯიჰადის“ აზრს.







# მუსლიმთა წვლილი მეცნიერებისა და ხელოვნების განვითარებაში

443. იმისათვის, რომ სრულად განვსაზღვროთ მუსლიმთა წვლილი მეცნიერებასა და ხელოვნებაში, საჭიროა, მივმართოთ მეცნიერების ყველა დარგისა და ხელოვნების მოღვაწეებს. არ ვაცხადებთ რა პრეტენზია ამ საკითხის სრულ გახსნაზე, შევეცდებით მხოლოდ საერთო ცნობები მოგცეთ ამ სფეროებიდან ყველაზე მნიშვნელოვანში მუსლიმების მიერ შეტანილი წვლილის შესახებ.

## ისლამის პოზიცია მეცნიერებასა და ხელოვნებასთან დაკავშირებით

444. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია განისაზღვროს ისლამის მიდგომა მეცნიერებისა და კულტურისადმი, ვინაიდან ეს რელიგია ცხოვრების ყველა სფეროს მოიცავს.

445. ყურანი ახალისებს შეძლებისა და კეთილდღეობისკენ სწრაფვას: ***„ჰკითხე: ვის ძალუძს აკრძალოს მორთულობა და სანუკვარი სარჩოთაგანი ალლაჰის მიერ თავის მსახურნზე ნაბოძები? უთხარი: ეს მათთვისაა ამქვეყნიურ ცხოვრებაში და კერძოდ, აღდგომის დღეს, რომელთაც იწამეს. ამგვარად განვმარტავთ აიათებს ჩვენ იმ ხალხისთვის, აცნობიერებენ რომელნიც!“*** *(არაფი, 7/32)*





***„და იმათგან, ვინც ამბობს: ღმერთო ჩვენო! მოგვეცი ჩვენ სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც და იმქვეყნიურშიც, დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან“.*** *(ბაყარა, 2/201)* ყურანი ადამიანებს ასწავლის: ***„იმით, რაც ალლაჰმა გიბოძა, ისწრაფე საიქიო სამყოფელისკენ, და არ დაივიწყო შენი წილი დედამიწაზე. სიკეთე აკეთე ისეთივე, როგორიც ალლაჰმა მოგმადლა და არ გაავრცელო უკეთურობა ქვეყნად, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უკეთურნი!“*** *(ქასასი, 28/77)* ნეტარებაში ცხოვრება, რაც ირგვლივ ხდება იმაში ჩაწვდომა და ალლაჰისადმი მადლიერებაში ყოფნაა: ***„და ვფიცავ, ჩვენ დაგამკვიდრეთ ქვეყანაზე და ჩვენ დაგიდგინეთ საარსებო. რაოდენ მცირეა თქვენი მადლიერება?!“*** *(არაფი, 7/10)* ***„და ჩვენ დავადგინეთ იქ საარსებო თქვენთვის და იმისთვის, ვისაც თქვენ არ კვებავთ! არაფერი არსებობს, რომ არ იყოს ჩვენთან მისი საცავნი, და არ გარდმოვავლენთ მას, თუ არა განსაზღვრული რაოდენობით“.*** *(ხიჯრა, 15/20-21)* სხვა აიათებში ნაბრძანებია: „(თაყვანი ეცით გამჩენს), რომელმაც თქვენთვის დედამიწა სარეცელად გაფინა და ზეცა კამარად, ზეციდან წვიმა გარდმოავლინა და ამ წვიმით ნაირ-ნაირი ნაყოფი სარჩოდ აღმოგიცენათ. დაე, შეგნებულად არ გაუჩინოთ ალლაჰს (კერპები) თანაზიარნი!“. *(ბაყარა, 2/22)* ***„იგია, რომელმაც ყოველივე თქვენთვის გააჩინა, რაცაა მიწაზე, შემდგომ განუსაზღვრელი ძალაუფლება და მესვეურობა ზეცისკენ აღაპყრო და გამოსახა შვიდ ცად მყარი წყობილება. იგი ყოველთა ყოვლისმცოდნეა.“*** *(ბაყარა, 2/29)* ***„ნუთუ ვერ ხედავთ, რომ ალლაჰმა დაგიმორჩილათ თქვენ ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? და სრულჰყო თქვენდა თავისი მადლი ცხადიც და უხილავიც. მაგრამ ადამიანებს შორის არიან ისეთნიც, რომლებიც დაობენ ალლაჰის თაობაზე, ცოდნის, ჭეშმარიტი და-***





***მადგინებელისა და მანათობელი წიგნის გარეშე.*** *(ლუყმანი, 31/20; ასევე იხ. იბრაჰიმი, 14/32-33; ნახლი, 16/21; ხაჯი, 22/65; ჯასიე, 45/12-13 და ა.შ.)* ერთის მხრივ, ყურანი გვახსენებს ალლაჰის, ***„რომელმაც დააპურა, როცა შიოდათ და დაიცვა, როცა ეშინოდათ!“*** *(ყურაიში, 106/4)* მონა-მსახურად ყოფნის აუცილებლობას, ხოლო მეორე მხრივ, გვიხსნის, რომ მიზეზ-შედეგობრივ კავშირებს ამ სამყაროში ძალისხმევა და მონდომება უნდა მოვახმაროთ: ***„და რომ არფერია ადამიანი, გარდა იღვწოდა რასაც“.*** *(ნაჯმი, 53/39).* ყურანის მიერ კაცობრიობის ისტორიის შესწავლა წახალისებულია: ***„უთხარი*** (მუჰამმედ)***: „იმოგზაურეთ ქვეყანაზე და ნახეთ, როგორი იყო აღსასრული მათი, რომელნიც თქვენზე უწინ იყვნენ. უმრავლესობა მათგან წარმართი იყო“.*** *(რუმი, 30/42)* და ამავე დროს ადამიანს მოუწოდებს ახალი აღმოჩენებისკენ: **„უეჭველად, გაჩენა ცათა და ქვეყნის და მონაცვლეობა ღამისა და დღისა სასწაულებია ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის. რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან“.** *(იმრანი, 3/190-191)*

446. როგორ მღელვარებას იწვევს ის, რომ ამ სამეცნიერო გამოკვლევებში, პირველი ნაბიჯის გაკეთებისთვის, ადამიანთა წასაქეზებლად, წერა-კითხვის არმცოდნე, უმეცართა ტომიდან გამოსულ, ალლაჰის შუამავალს ﷺ პირველი ბრძანება წერა-კითხვის შესახებ გარდმოევლინა:

***„იკითხე, (ზეშთაგონება) შენი ღმერთის სახელით, რომელმაც (ყველა არსებული) გააჩინა!***

***მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან! იკითხე! ღმერთი შენი უსასრულო კეთილშობილე-***





***ბის პატრონია, რომელმაც კალმით (ადამიანს წერა) შეასწავლა!***

***შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან (ადრე) არ იცოდა!"*** *(ალაყი, 96/1-5)*

ყურანში ცოდნის ძიების შესახებ არის მრავალი დარიგება, რომელიც ერთმანეთზე მიყოლებით მოდის: ***„თუ თქვენ არ იცით, მაშ, ჰკითხეთ მცოდნეებს (სწავლულებს)",*** *(ნაჰლი, 16/43; ენბია, 21/7)* ***„და არ მოგნიჭებიათ თქვენ ცოდნისგან მცირედის გარდა!"*** *(ისრა, 17/85)* ***„ჩვენ (ცოდნის) ხარისხით უმაღლესვჰყოფთ, ვინებებთ ვისაც. რამეთუ ცოდნის მქონეზე (უფრო) ზემოთ ყოვლისმცოდნეა!".*** *(იუსუფი, 12/76)* აი, მშვენიერი ვედრება, რომელსაც ყურანი ადამიანს ასწავლის: „..და თქვი: ***„ღმერთო ჩემო! შემმატე ცოდნა".*** *(თაჰა, 20/114)*

447. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: *„არსებობს ისლამის ხუთი ბურჯი—ალლაჰის რწმენა, ნამაზი, მარხვა, ჰაჯობა (მექაში) და ზექათი".* შესაბამისად, ალლაჰის რწმენა დაფუძნებულია სულიერებისა და რელიგიის სფეროში ცოდნის შეძენაზე, ამავე დროს აქეზებს ბუნებრივი მეცნიერებების შესწავლისკენ. მაგალითად, ნამაზი სრულდება ქააბას მიმართულებით, მკაცრად განსაზღვრულ დროს, რომელიც განისაზღვრება ცის კიდურზე მზის მდგომარეობით. ელემენტარული გეოგრაფიისა და ასტრონომიის არცოდნის შემთხვევაში, რთულია ნამაზის დროისა და ქააბას მიმართულების დადგენა. მარხვის სწორად დასაჭერად, საჭიროა მზის ამოსვლისა და ჩასვლის დროის ზუსტი ცოდნა. ზექათის რაოდენობის გასათვლელად საჭიროა მათემატიკის ცოდნა. ალლაჰის სიტყვის (ყურანის) გაგება მუსლიმისგან მოითხოვს არაბული ენის, კითხვის წესის (თეჯვიდი), აზრთა განმარტებების (თეფსირი) შესწავლას, ასევე ისტორიაში, გეოგრა-





ფიაში, ბიოლოგიაში, ფსიქოლოგიაში და სხვა საერთო განათლების ქონას.

448. მედინაში გადასახლებულმა ალლაჰის შუამავალმა ﷺ პირველ საქმედ მეჩეთი ააშენა. ამ მეჩეთის ნაწილი „სუფფას“ სახელით ცნობილი სკოლისთვის იყო გამოყოფილი. ეს სკოლა დღისით წარმოადგენდა ადგილს, სადაც ცოდნას იღებდნენ, ხოლო ღამით— შაქირდების (მოსწავლეების) სახლს და თავშესაფარს ყველა მოგზაურისთვის.

449. ყურანი მოუწოდებს: ***„ალლაჰი უსათუოდ შეეწევა იმათ, ვინც მის სარწმუნოებას ემსახურება. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ყოვლისშემძლეა“.*** *(ჰაჯი, 22/40)* მუსლიმებმა უდიდესი ძალისხმევა მოახმარეს სამეცნიერო ცოდნის განვითარებას, შენახვასა და გადაცემას, გახადეს რა ქაღალდი ინფორმაციის ხელმისაწვდომ მატარებლად. ჰიჯრით 200 წელს მუსლიმთა სახალიფოში ქაღალდის წარმოების უამრავი ტიპოგრაფია და ცეხი იყო.

450. ისლამის მიმდევართა მოღვაწეების როლი მეცნიერებისა და კულტურის განვითარებაში უაღრესად დიდია. მაგრამ აქ მხოლოდ ზემოთნათქვამით შემოვიფარგლებით.

## რელიგიური და ფილოსოფიური ცოდნა

451. ყურანი, რელიგიის მიხედვით, ცოდნის წყაროს და ობიექტს წარმოადგენს. მუსლიმებისთვის ყურანის ღვთიური წარმომავლობა ეჭვს არ იწვევს. ყურანის გაგება საჭიროებს მთელი რიგი მეცნიერებების ცოდნას: ენათმეცნიერების, არაბული გრამატიკის, შედარებითი ისტორიის და ა.შ. დაკვირვების, ლოგიკური აზროვნების და ანალიზის, ასევე რითმის შეგრძნებას და მუსიკალური სმენის ქონას, რათა ყურანი სწორად და ლამაზად წავიკითხოთ. იმის წყალობით,





რომ ალლაჰის ნებით, ყურანი ჩვენამდე პირველად შექმნილი სახით მოვიდა, მან შეინარჩუნა სიცხადე და გადმოცემის ხატოვნება, ხოლო განუმეორებელი ხმოვანებით, რითმების მელოდიურობით და სტილის სიმაღლით არაბული ენის ყველაზე მკაცრ მოთხოვნებს პასუხობს. ისლამის უნივერსალობიდან გამომდინარე, წარმოიქმნება არა არაბების მიერ ყურანის გაგების აუცილებლობა. ამ მიზეზის გამო მუსლიმების წმინდა წიგნი მსოფლიოს სხვადასხვა ენებზე ითარგმნება, მაგრამ ეს მხოლოდ აზრის „თარგმნა" შეიძლება იყოს, რომელიც შინაარსის გააზრებაში ეხმარება. ყველა თაყვანისცემა მარტოოდენ არაბულ ენაზე სრულდება. იმისათვის, რომ გამორიცხული იყოს დამახინჯების, ტექსტის კორექტირების, გამოტოვების ან დამატების შესაძლებლობები, ალლაჰის შუამავალი ﷺ ყურანის ჩაწერასა და ზეპირად სწავლას ბრძანებდა. ამის წყალობით დღეს, ჩვენ მას ორიგინალში ვკითხულობთ. ჰაფიზად (ყურანის ზეპირად მცოდნე) ვინმეს ოფიციალურად აღიარება ხორციელდება ჰაფიზთა კომისიისთვის გამოცდის ჩაბარებით.

452. ყურანის შემდეგ, რელიგიაში ცოდნის მეორე წყაროდ ალლაჰის შუამავლის ﷺ სუნნეთი გვევლინება. მისი ჰადისები, რომლებიც ეხება ყოფასა და საზოგადოებრივ ცხოვრებას, დაფიქსირებულია. თავიდან მას იზეპირებდნენ და გადასცემდნენ ისე, როგორც პირველწყაროდან ისმოდა, შემდეგ წერილობითი სახით შენახვა დაიწყეს. ჰადისების ორიგინალობის შესამოწმებლად გადმომცემის საიმედოობის დადგენას ახდენდნენ. მაშინ, როდესაც სხვა შუამავლების ცხოვრების აღსაწერად რამდენიმე გვერდია საკმარისი, ისლამის შუამავალზე ﷺ ცნობების გადმოსაცემად ასობით გვერდია საჭირო.

453. დოგმებისა და აღმსარებლობების პოლემიკა





წმინდა შუამავლის ﷺ დროსაც არსებობდა, შემდეგ ის გადაიზარდა ისეთ მეცნიერებებში, როგორებიცაა სქოლისტიკა და მისტიკა. მათ მიემატა ბერძნებისა და ინდუსების ფილოსოფიური თეორიები. მათ თარგმნიდნენ, ისლამის თეორიულ ნაშრომებში ურევდნენ, რამაც მთლიანად რელიგიის გაგებაზე უარყოფითი ზეგავლენა მოახდინა.

## საზოგადოებრივი მეცნიერებები

454. მუსლიმებმა თავიანთი წვლილი შეიტანეს საზოგადოებრივი დისციპლინების განვითარებაში. საჩვენებელია, რომ შექმნის მომენტიდან ისლამური მეცნიერებები სწრაფი ტემპებით ვითარდებოდა. ყურანი არაბულ ენაზე პირველი წიგნი გახდა და წერა-კითხვის არმცოდნე არაბმა ბედუინებმა ასწლეულზე ნაკლებ დროში მთლიანად შეიცვალეს დამოკიდებულება განათლებისადმი. თითქმის, ყველა პირველი მუსლიმი არაბი იყო, მაგრამ ისინი არ ცდილობდნენ სხვა ხალხებზე დომინირებას, უპირატესობას აძლევდნენ რა მათ მიმართ ლოიალობას. ამიტომ ყველა ხალხს, რომელიც ისლამს იღებდა, საზოგადოების ცხოვრებაში თავისი, თვითნაბადი კოლორიტი შეჰქონდა. ისლამის რელიგიის ამგვარი ტოლერანტობა იზიდავდა ბერძნებსაც, იუდეველებსაც, ეთიოპელებსაც და თურქებსაც. ეს ეხებოდა, არა მარტო მათ, რომლებმაც ისლამი მიიღეს, არამედ სხვებსაც. კეთილსასურველი ატმოსფერო ნაყოფიერი ნიადაგი აღმოჩნდა საზოგადოებრივი მეცნიერებების განვითარებისთვის. ამ პერიოდში არაბული ენა ფართოდ გავრცელდა, როგორც იმ მუსლიმური სახელმწიფოს ოფიციალური ენა, რომელიც ჩინეთიდან ესპანეთამდე იყო გადაჭიმული.





## სამართალი

455. ისლამის სამართალი შეიქმნა რელიგიის აღმოცენებიდან ცოტა ხნის შემდეგ. მუსლიმებმა პირველად მოახდინეს სამართლის, როგორც დამოუკიდებელი მეცნიერების დიფერენცირება სამოქალაქო კანონების კრებულთან განსხვავებით. ყოველი ხალხის ცხოვრება თავის წესრიგს ემორჩილებოდა, მაგრამ ისლამამდე არ არსებობდა მეცნიერება ამა თუ იმ კანონების წარმომავლობის შესახებ, მათი ახსნა, ანალიზი და გამოყენება. პირველი ასეთი სამეცნიერო შრომა, რომელსაც ***„უსულ ულ-ფიქჰი“*** ეწოდა ჰიჯრით მეორე ასწლეულით თარიღდება.

456. როგორც ასეთი, ეროვნებათაშორისო სამართლის კონცეფცია არ არსებობდა. ტომთაშორის ურთიერთობების ნორმატივები თუ მაინც იყო, ერთპიროვნული მმართველი, უმრავლეს შემთხვევაში, კონფლიქტურ სიტუაციებს საკუთარი შეხედულების მიხედვით წყვეტდა. ხშირად ნორმატივებს მიმართავდნენ ერთი რელიგიის, ეროვნების, ენის და ა.შ. ტომების ურთიერთობების დასარეგულირებლად. მუსლიმებმა, საერთაშორისო კონტექსტში, პირველად დაადგინეს მხარეთა უფლებები და მოვალეობები. ყველაზე პირველ ხელნაწერად, სადაც საუბარია ისლამის სამოქალაქო და საერთაშორისო სამართალზე, გვევლინება ზეიდ იბნ ალის კრებული, „მეჯმუა“ (737 წ.) შემდგომში საერთაშორისო სამართალი დამოუკიდებელი დისციპლინა ხდება. ამას ამტკიცებს თემატური ნაშრომები საერთო სახელწოდებით სიიარი. თავის წიგნში „ტევალ ეტ-ტესის“ (შემდგომი ფეხზე დაყენება) იბნ ჰაჯერი წერს იმაზე, რომ პირველი ნაშრომი საერთაშორისო სამართალში შედგენილი იყო ზემოთნახსენები ზეიდ იბნ ალის და თანამედროვე, აბუ ჰანი-





ფას მიერ. წიგნის მთავარ თავისებურებას წარმოად-გენს ერთიანი სამართლებრივი მიდგომა მსოფლიოს ყველა არამუსლიმური სახელმწიფოს მიმართ.

457. მუსლიმებმა დიდი წვლილი შეიტანეს შედა-რებითი სამართლის განვითარებაში. დროთა განმავ-ლობაში ისლამში გამოჩნდა ახალი მიმდინარეობები, ე.ი. კოდექსის დებულებების ახალი განმარტებებიც. წამოიჭრა თითოეული სამართლებრივი პრეცენდენ-ტის მიზეზებისა და შედეგების რეგისტრაციის აუცი-ლებლობა. ედ-დაბუსი და იბნ რუშიდი შედარებითი სამართლის კლასიკოსებად გვევლინებიან. ეს-საი-მარმა მთელი წიგნი მიუძღვნა შედარებისა და შეპი-რისპირების მეთოდოლოგიას (უსულ ულ-ფიკჰი)

458. სახელმწიფოს კონსტიტუცია ასევე მუსლი-მთა მიერ შემოღებულ სიახლეს წარმოადგენს. მე-დინას ქალაქ-სახელმწიფოს პირველი კონსტიტუცია თვით ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ იყო შედგენილი. მან ჩვენამდე იბნ ჰიშამისა და აბუ უბაიდას წყალო-ბით მოაღწია. კონსტიტუციის 52 მუხლში ახსნილია მმართველის, სახელმწიფო ჩინოვნიკების, რიგითი მოქალაქეების უფლებები და მოვალეობები მმართვე-ლობის აღსრულებასთან, სასამართლო განხილვებ-თან და ა.შ. მიმართებაში.

459. კანონმდებლობაში კანონთა კრებული ჰი-ჯრით მეორე ასწლეულში გამოჩნდა. ისინი შეიცავს წესებს სამ ასპექტში: თაყვანისცემებში, სხვადასხ-ვა შეთანხმებებსა და სასჯელში. ისლამი ცხოვრების ყველა სფეროში აღწევს, ამიტომ არ აკეთებს განსხვა-ვებას მეჩეთსა და მთავრობის სახლს, უმაღლეს იმამ-სა და მმართველს შორის. გადასახადები და ფინანსე-ბი საზოგადოებრივი ცხოვრების განუყოფელ ნაწილს წარმოადგენს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გადასახადე-ბის მოკრებას განიხილავდა, როგორც თაყვანისცემის





სახეს, ნამაზთან, მარხვასთან, ჰაჯობასთან ერთად. საერთაშორისო სამართალი არსებობდა სასჯელის შესახებ კანონთა კრებულის ჩარჩოებში, რადგანაც ომები ძარცვის და ყაჩაღობის თანასწორად ფასდებოდა.

460. ყველაფერი ეს გვიჩვენებს, რომ ისლამის სამართალი გადამწყვეტ როლს თამაშობს მუსლიმის ცხოვრებაში.

## ისტორია და სოციოლოგია

461. მსოფლიოს ისტორიაში ისლამის შეუფასებელი წვლილი აიხსნება ორი საკვანძო მომენტით, რომლებიც გადამწყვეტია ამ მეცნიერებისთვის: ერთის მხრივ, ისლამური ისტორიული წყაროების უდაო საიმედოობა, მეორე მხრივ, მოვლენებისა და გარემოებების აღწერაში დეტალურობა და სიზუსტე. ისტორიულად თვალმისაწვდომ დროში აღმოცენებული ისლამის რელიგია ზღაპრებსა და თქმულებებს არ საჭიროებდა. გარდა ამისა, აუცილებელია, მოვლენების სინამდვილის სავალდებულო დადასტურება მოწმეთა მიერ.

462. ისლამის ისტორიული ლიტერატურის უნიკალურ თავისებურებად გვევლინება გამოჩენილი ადამიანების ცხოვრების დეტალური აღწერა. ჩვენამდე მოაღწია შესანიშნავმა ლიტერატურულმა ნაწარმოებებმა, რომლებიც შეიცავს ფასდაუდებელ ცნობებს სხვადასხვა ტერიტორიებისა და დროის პერიოდების შესახებ. არაბულ კულტურაში სავალდებულო ტრადიციად ითვლებოდა საგვარეულო შტოს შედგენა. ამის მიხედვით, დღეს, შეგვიძლია გამოვთვალოთ ადამიანთა დიდი რაოდენობის ნათესაური ურთიერთდამოკიდებულებები, რაც გვეხმარება ამა





თუ იმ მოვლენის მიზეზ-შედეგობრივი კავშირების დადგენაში.

463. ისლამის ისტორიული ნაშრომები უნივერსალურობით გამოირჩევა. ისლამის გამოჩენამდე ყოველი ხალხი საკუთარ ისტორიას წერდა, ხოლო მუსლიმები, დიდი ალბათობით, მსოფლიო ისტორიის ფუძემდებლებად გვევლინებიან. პირველი ისლამელი ჟამთააღმწერელი იბნ ისჰაკი (769 წ.) თავის მოცულობით ნაშრომებში წერდა სამყაროს გაჩენაზე, პირველი ადამიანის და პირველი შუამავლის, ადამის ცხოვრებაზე, დაწვრილებით აღწერდა თავისი თანამედროვეების ცხოვრებას. ასეთი ინიციატივა ისეთი ხალიფების მხარდაჭერას პოულობდა, როგორებიც იყვნენ: მასუდი, მისკავაიჰი, საიდ ალ-ანდალუზი, რაშიდუდდინი. იბნ ხანდუნი თავის „შესავალი საყოველთაო ისტორიაში“ დაწვრილებით აღწერს მეცნიერების მოცემული შტოს წარმოქმნის წინაპირობებს.

464. ჰიჯრით პირველ წელს ფორმირება დაიწყო მეცნიერების ორმა შტომ: ისლამის ისტორიამ და ისტორიამ ისლამს გარეთ. შემდგომში, როგორც რაშიდუდდინ ხანის აღწერილობიდან გამომდინარეობს, ეს ორი შტო გაერთიანდა. საინტერესოა, რომ ამ ისტორიული ოპუსის დიდი ნაწილი, რომელიც პარალელურად დაწერილია არაბულ და ფრანგულ ენებზე, მკითხველთა ფართო წრისთვის არ არის განკუთვნილი. ავტორი მიუკერძოებლად აღწერს შუამავლების, ხალიფების, უმაღლესი კათოლიკური ლიდერების, რომის, ჩინეთის, ინდოეთის და სხვა მმართველების ცხოვრებას და მოღვაწეობას.

## გეოგრაფია და ტოპოგრაფია

465. ჰაჯობის შესრულების აუცილებლობის წარ-





მოქმნასთან, სავაჭრო ურთიერთობების განვითარებასთან ერთად ისლამურ ქვეყნებში მწვავედ დადგა გზებისა და ტრანსპორტის საკითხი. ბელაზური და იბნ ალ-ჯაუზი მოგვითხრობენ: „ყოველ ჯერზე, როდესაც წერილის წამღები გზას გაუდგებოდა, ხალიფა ომარი შეახსენებდა მას მიღებული ფოსტის დროულად და დაცულად მიტანის ვალდებულების შესახებ". საფოსტო განყოფილებების მფლობელები ამზადებდნენ რუკებს, სადაც აღნიშნული იყო სასტუმროების მიახლოებითი მდებარეობა და მოკლე განმარტებები. ბატლამიუსის გეოგრაფია არაბულ ენაზე ითარგმნა. მოგზაურთა შენიშვნები გავრცელებული ჟანრი იყო. როგორღაც აბუ ჰანიფას ჰკითხეს: „სად მდებარეობს დედამიწის ცენტრი?"-„ზუსტად იქ სადაც შენ ზიხარ"-უპასუხა მან. ეს პასუხი ამტკიცებს დედამიწაზე, როგორც ბურთის მსგავს სხეულზე, წარმოდგენას. ზღვაში ორიენტირებას აკეთებდნენ გრძედსა და განედზე. ფინეთისა და რუსეთის ტერიტორიაზე აღმოჩენილი, არაბეთის სახალიფოს მონეტები არაბების განვითარებული სავაჭრო ურთიერთობების შესახებ ცნობებს იძლევა იბნ მაჯიდი, რომელიც თან ახლდა ვასკო და გამას ინდოეთში, კომპასს ისე ახსენებს, როგორც ჩვეულებრივ ნივთს. მუსლიმები იალქნიანი გემებით ბასრიდან ჩინეთში დადიოდნენ. არაბული ენიდან შემოსული ისეთი სიტყვები, როგორებიცაა „ადმირალი", „კაბელი", „მუსონი" ლაპარაკობს ისლამის ზეგავლენის შესახებ დასავლურ კულტურასა და მეცნიერებაზე.

## ასტრონომია

466. არაბული ენიდან შემოსული ვარსკვლავების სახელწოდებები, იბნ რუშდის მიერ პირველად მზე-





ზე ლაქების აღმოჩენა და აღწერა ამტკიცებს მუსლიმი მეცნიერების უდავო როლს ასტრონომიაში. ომარ ხაიამისეული კალენდრის რეფორმის იდეები წინ უსწრებდა კალენდრის გრიგორიანულ სახეობას. არაბ ბედუინებს განვითარებული ჰქონდათ უდაბნოში ღამის ნავიგაციისა და მეტეოროლოგიური პროგნოზების მიღების უნარი. ყველა ეს აღმოჩენა აღწერილია წიგნში დედამიწის შესახებ. მუსლიმი მეცნიერები სწავლობდნენ, თარგმნიდნენ და თავიანთ ცოდნას უდარებდნენ ნაშრომებს სანკრისტზე და ბერძნულზე. ისინი ამტკიცებდნენ ან აბათილებდნენ სამეცნიერო პოსტულატებს განმეორებითი ექსპერიმენტების გზით. გამოჩნდა პირველი ობსერვატორიები, სადაც ხდებოდა სხვადასხვა ბუნებრივი მოვლენების შესწავლა. მაგალითად, მთვარის ფაზების, ცისარტყელას, მზის ამოსვლისა და ჩასვლის, დედამიწის ბრუნვის და ა.შ.

## ჭეშმარიტი მეცნიერებები

467. ისლამის სწავლულთა მიდგომას ბუნებრივი მეცნიერებების შესწავლისადმი აქვს ზოგიერთი თავისებურება. მონაცემების შეგროვება ხდება მარტოოდენ ექსპერიმენტებისა და დაკვირვებების გზით. საწყის ეტაპზე დგებოდა სამეცნიერო ტერმინების ლექსიკონი სხვადასხვა სტილის ყოველგვარი ნაშრომებიდან თემატური სიტყვების შერჩევის გზით. შემდეგ მოხდა კონცეპციების კლასიფიკაცია შემდეგი დისციპლინების მიხედვით: ზოოლოგია, ბოტანიკა, ასტრონომია და ა.შ. ასე დაიწყო ბუნებრივი მეცნიერებების შესწავლის უწყვეტი პროცესი. ყოველი მომდევნო მეცნიერი, დაეუფლებოდა რა არსებულ გამოცდილებას, ავითარებდა და ამატებდა მას თავისი





გამოკვლევის შედეგებს. ტერმინოლოგია მდიდრდებოდა თარგმანების ხარჯზე.

468. ისლამის ბოტანიკაში არ არის მცენარეთა არაარაბული წარმოშობის დასახელებები, გარდა იმ მცენარეებისა, რომლებიც სახალიფოს ტერიტორიაზე არ იზრდებოდნენ. ბოტანიკაში დინავერის ექვსტომიანი ენციკლოპედია „წიგნი მცენარეთა შესახებ" დაწერილი იყო უფრო ადრე, სანამ ამ სფეროში ბერძნულიდან ნათარგმნი, პირველი გამოკვლევა გამოჩნდებოდა. სილბერბერგის გამონათქვამის მიხედვით, ბერძნული ბოტანიკის ათასწლოვანი ისტორიის შედეგები შეჯამებული იქნა დიოსკირიდისა და თეოპრასტის ნაშრომებში. მაგრამ ამ თემაზე მუსლიმ მეცნიერთა (დინავერი) ნაშრომები ცოდნის სიღრმის მხრივ წინამორბედებს ბევრად უკან იტოვებდა. დინავერი მცენარეთა უბრალო აღწერაზე არ შეჩერდა, ის ასევე შეეხო საკვებ, სამკურნალო და სხვა თვისებებს. დამატებით მან მოახდინა მცენარეთა კლასიფიკაცია და უჩვენა მათი აღმოცენების ადგილები.

469. მუსლიმებში მედიცინა ძალიან მაღალ დონეზე იყო განვითარებული. ეს განპიროვნებული იყო მიღწევებით ანატომიაში, ფარმაკოლოგიაში, მკაცრი საკადრო პოლიტიკით (სამედიცინო პრაქტიკის დაწყების წინ ექიმები გამოცდებს აბარებდნენ). რადგანაც ისლამური კანონებით მართული სახელმწიფო ბიზანტიას, ჩინეთს და ინდოეთს ესაზღვრებოდა, მუსლიმები ამ ქვეყნებიდან მედიცინასა და ხელოვნებაში მდიდარ ცოდნას იღებდნენ. მედიცინის შესწავლის დროს არ შეიძლება ყურადღება არ მივაქციოთ ავიცენას (იბნ სინა) და რაზის ნაშრომებს. დღეს მთელ მსოფლიოში აღიარებულია, რომ მუსლიმებმა იბნ ენნაფისის ნაშრომების წყალობით ყველაზე ადრე აღმოაჩინეს ორგანიზმში სისხლის მიმოქცევა.





## ოპტიკა.

470. ოპტიკაც ასევე ვალშია მუსლიმ მეცნიერთა წინაშე. ბერძნების „ცეცხლოვანი სარკეების მეცნიერება“ (მეცხრე საუკუნე) არანაირ შედარებაში მოდის ქინდის „სამყაროს წიგნთან“. მეორე ადგილს სამართლიანად იკავებს იბნ ალ-ჰაისამი. ბირუნმა, ფარაბიმ, ავიცენამ და ქინდიმ ამ მეცნიერების განვითარებაში ფასდაუდებელი წვლილი შეიტანეს.

## გეოლოგია მექანიკა და სხვა

471. სასარგებლო წიაღისეულის და პირველ რიგში ძვირფასი ქვებისა და ლითონების შესწავლა, მოტივირებულია, ერთი მხრივ, მათი სამკურნალო თვისებებით და მედიცინაში გამოყენებით, ხოლო მეორე მხრივ, ინტერესით მათი შემადგენლობის და იმ თვისებების მიმართ, რომლებიც მათ ძვირფასეულობათა რიცხვს აკუთვნებს. ბირუნისა და სხვა ისლამელ მეცნიერთა ნაშრომები მინერალებისა და ლითონების შესახებ დღემდე გამოიყენება.

472. იბნ ფირნასმა (გარდაიცვალა 888 წელს) გამოიგონა მფრინავი აპარატი, რომელსაც დიდი მანძილის გადალახვა შეეძლო. სამწუხაროდ, მას თანამიმდევრები არ ჰყავდა, ამიტომ მექანიკის სფეროში ყველა აღმოჩენამ გაგრძელება ვერ ჰპოვა. გამომგონებელი ექსპერიმენტის დროს დაიღუპა. გარდა ამისა, სხვა გამომგონებლების მიერ შემუშავებული იქნა ზღვის ფსკერიდან ჩაძირული გემის ამოწევისა და რეკონსტრუქციის მეთოდი, შეიქმნა მოწყობილობა დიდი ხეების ამოსაძირკვად, მათთვის ზიანის მიუყენებლად.




473. მუსლიმთა მიერ დაიწერა ბევრი სახელმძღვანელო მეთევზეობასა და ზღვის სიღრმეებიდან მარგალიტის მოპოვებასთან დაკავშირებით.

### ზოოლოგია

474. არაბი ბედუინები ოდითგანვე სწავლობდნენ მტაცებელი მხეცებისა და ფრინველების ქცევებს. ჯაჰიზმა (გარდაიცვალა 868 წელს) დაწერა წიგნი ცხოველთა შესახებ. გარემო პირობებისადმი ცხოველთა ადაპტაციაში მის მიერ დაწყებულმა გამოკვლევებმა შემდგომი განვითარება მისკავაიჰის, კაზვინის და დამირის ნაშრომებში მიიღო. მან ველური ცხოველების მოთვინიერების მრავალი მეთოდის, მტაცებელი ფრინველების დახმარებით ნადირობის თავისებურებების აღწერა დატოვა.

### ქიმია და ფიზიკა

475. მრავალ ადგილზე ყურანი მოგვიწოდებს, ვიფიქროთ სამყაროს შექმნაზე, იმაზე, რომ დედამიწა და ზეცა ადამიანის ინტერესებს ემსახურება. ისლამის მიხედვით, გონება და რწმენა ერთმანეთს უნდა სდევდეს თან. რელიგიის ფეხზე დადგომამ ბიძგი მისცა ისეთი ფუძემდებლური მეცნიერებების შესწავლასა და განვითარებას, როგორებიცაა ქიმია და ფიზიკა. ხალიდ იბნ იეზიდის (გარდაიცვალა 704 წელს), ჯაფერ ეს-სადიყის (გარდაიცვალა 765 წელს) და მათი მოსწავლის, იბნ ხაიიანას (გარდაიცვალა 776 წელს) სახელები საპატიო ადგილს იკავებს მათ გვერდით, რომლებმაც ამ მეცნიერებების განვითარებაში თა-





ვიანთი წვლილი შეიტანეს. მათმა გამოკვლევებმა, რომლებიც დაფუძნებული იყო ობიექტური ცდებისა და დაკვირვებების გამოცდილებაზე, ხელი შეუწყო დამოუკიდებელი მეცნიერებების ფორმირებას. ჯაფერ ეს-სადიყი ატარებდა გახრწნისა (კერძოდ კალცირებას) და აღდგენის რეაქციებს. სწავლობდა გაზის გარდაქმნას სითხედ და ნაწილაკების კრისტალიზაციას. მისი ნაშრომები ითარგმნა ლათინურზე, რათა ისინი უფრო ხელმისაწვდომი გამხდარიყო უფრო ფართო მოაზროვნე აუდიტორიისთვის. ჯაფერის ნაშრომებმა მყარი საფუძველი შეუქმნეს ფიზიკისა და ქიმიის შემდგომ განვითარებას.

## მათემატიკა

474. ისლამის მეცნიერთა გავლენა შეიმჩნევა მათემატიკაშიც და ალგებრულ ტერმინებში. სიტყვებს „ალგებრა“, „ციფრი“, „ალგორითმი“ აქვს არაბული წარმომავლობა. ხარიზმის, ომარ ხაიამის, ბერუნის სახელები ევკლიდესთან და სიჯარტთან ერთად ერთ რიგში დგას. ტრიგონომეტრიის აღმოჩენის პატივი ასევე მუსლიმებს ეკუთვნით.

## რწმენა და გონება

477. აღმოსავლეთში ბაღდადი და დასავლეთში ყურტუბა-გრანადა რჩებოდნენ მეცნიერებისა და კულტურის აყვავებულ ცენტრებად მანამ, სანამ მათზე საშინელი თავდასხმა არ მოხდა. ბარბაროსების მიერ დაპყრობილ ამ ქალაქებში გადაწვეს ბიბლიოთეკა, სადაც ინახებოდა ასობით ათასი ხელნაწერი. ამან





შესამჩნევი ზიანი მიაყენა იმ ეპოქის მეცნიერებას, როდესაც ჯერ კიდევ არ იყო ტიპოგრაფია და წიგნები ხშირად მხოლოდ ერთ ეგზემპლიარად არსებობდა. მრავალრიცხოვანი თავდასხმებისა და ანგარისწორების დროს მეცნიერებიც დაიღუპნენ. ამგვარად, ასობით წლის შრომის შედეგად მოპოვებული ცოდნა, რამდენიმე დღის განმავლობაში დაიკარგა. იმისათვის, რომ დაკარგული ცოდნა აღდგეს, ისევ ასობით წლის განმავლობაში დახარჯული ცოდნა და ფინანსური კაპიტალდაბანდება იქნება საჭირო. როდესაც რომელიმე კულტურა დაცემაში მოდის, მის ასაღორძინებლად და დიდ სიმაღლეზე ასაყვანად, საჭიროა წინა თაობების ნაშრომების შესწავლა. გარდა ამისა, უდიდესი მოაზროვნეები და კეთილშობილური ხასიათები დაკვეთის მიხედვით, არ ჩნდებიან. ასეთი პიროვნებები წარმოადგენენ გამჩენის საჩუქარს და წყალობას. ტრაგედია მდგომარეობს შემდეგში; იმის ნაცვლად, რომ ასეთი ადამიანები ხელმძღვანელ პოსტებზე დააწინაურონ, უფრო ხშირად მათ შესაძლებლობებს არ იყენებენ, ხოლო ხელმძღვანელ პოსტებს უნიჭო ადამიანები იკავებენ.

## ხელოვნება

478. ისევე როგორც მეცნიერებაში, ასევე ისლამური ხელოვნების განვითარებაში მთავარ როლს ყურანი თამაშობს. ასე, მაგალითად, ყურანის ლამაზმა კითხვამ, როგორც თაყვანისცემის სახემ, შვა „ერთგვარი მუსიკის სახე“. ყურანის ტექსტის უცვლელად შენახვის მისწრაფებამ დასაბამი მისცა კალიგრაფიის ხელოვნებას. მეჩეთების მშენებლობამ მიგვიყვანა არ-





ქიტექტურისა და დეკორატიული ხელოვნების განვითარებამდე. ისახავს რა მიზნად ადამიანის მიერ სულსა და სხეულს შორის წონასწორობისა და ჰარმონიის შეძენას, ისლამი მის ბუნებრივ უნარებს სწორ კალაპოტში მიმართავს და ხელს უწყობს მის მრავალმხრივ განვითარებას.

479. მუსლიმის „საჰიჰში“ მოყვანილია ალლაჰის შუამავლის შემდეგი ჰადისი: *„ალლაჰი სილამაზის ჭეშმარიტი მფლობელია და მას სილამაზე უყვარს“.* ყურანში ალლაჰი ბრძანებს: ***„და ვფიცავ, შევამკეთ უახლოესი ზეცა მანათობლებით*** *(მულქი, 67/5)* ან ***უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ რაც დედამიწაზეა სამშვენად, რათა გამოგვეცადა ისინი, მათგან რომელი უფრო კარგ საქმეს იქმს.*** *(ქეჰფი, 18/7)* და .ა.შ. აქვე ნაბრძანებია: ***„აიღეთ თქვენი მორთულობა ყოველ სალოცავთან“.*** *(არაფი, 7/31)*

480. ცნობილია, ერთი შემთხვევა წმინდა შუამავლის ცხოვრებიდან. ერთხელ, როდესაც მოუვლელი საფლავი დაინახა, მან მაშინვე მისი დალაგება და გალამაზება ბრძანა. ამასთან დაამატა, რომ ამით გარდაცვლილს არც არაფერი დააკლდება და არ მოემატება, მაგრამ ცოცხლებისთვის საფლავი ასეთი სახით უფრო სასიამოვნოა. ალლაჰს უყვარს, როდესაც ყოველი საქმე საუკეთესო სახითაა შესრულებული.

481. მშვენიერების გრძნობა ადამიანში დაბადებიდანაა ჩადებული. ისევე როგორც სხვა ბუნებრივ უნარებთან დაკავშირებით, ისლამი ახალისებს კულტურის განვითარებას, მაგრამ ამასთან, ითხოვს ზომიერების დაცვას. გადაჭარბებულობა ისლამში აკრძალულია, თაყვანისცემებშიც და წუხილშიც კი.





482. მინბარი (ამაღლებული ადგილი მქადაგებლისთვის), რომელიც ალლაჰის შუამავლისთვის ააშენეს, მორთული იყო ვაშლის ფორმის ბუშტით და მისი ორივე შვილიშვილი ამით თამაშობდნენ. ისლამის ისტორიაში ეს არის ხის დეკორატიული დამუშავების პირველი შემთხვევა. უფრო გვიანდელ დროში ყურანის ეგზემპლიარს ოქროს ქაღალდით რთავდნენ, რამაც საფუძველი ჩაუყარა წიგნის ყდაში ჩასმას, ანუ ისლამი არ კრძალავს კულტურისკენ მისწრაფებას. ერთადერთი, რაც ისლამის მიერაა აკრძალული, ეს არის ნახატებზე ცოცხალი არსებების (მათ შორის ადამიანები) გამოსახვა. წმინდა შუამავლის მიერ შემოღებული ეს აკრძალვა კატეგორიული არ არის და აიხსნება ადამიანის წარმოსახვის სწორ კალაპოტში მიმართვის მცდელობით. ალლაჰის მიერ გაჩენილთა ყველაზე ნათელი გამოხატულებაა ცხოველთა სამყარო, შემდეგ მოდის მცენარეთა სამყარო. ამიტომ ადამიანი უნდა დაკმაყოფილდეს იმით, რაც მან იცის. ცოცხლი არსებების გამოსახვის უნარი მხოლოდ ალლაჰისთვის არის დამახასიათებელი. ამ შეხედულებას ემხრობა ზოგიერთი ღვთისმეტყველი მეცნიერი. შესაძლოა, ფსიქოლოგმა ეს ასე ახსნას: რადგანაც ცოცხალი არსებები გამოირჩევიან დანარჩენ გაჩენილთაგან, (შეუძლიათ გადაადგილება, დაჯილდოებული არიან სხვადასხვა ფუნქციებით, რომლებიც მათ ქცევას და ცხოვრების წესს განსაზღვრავს), ადამიანი მათი გამოსახვით, შესაძლოა, ცოდვაში ჩავარდეს, წარმოიდგენს რა, რომ მათი ამოძრავება (ანუ მათი „განსულიერება“), მისი ნებაა. მხატვარმა უნებლიედ ეს შეიძლება შეიგრძნოს (პიგმალიონის მსგავსად, რომელსაც თავის მიერვე შექმნილი სკულპტურა შეუყვარდა) და დახატულმა





სურათმა ან გამოძერწილმა სკულპტურამ ადამიანის წარმოსახვაში, შესაძლოა, რაღაც, ღვთიურობა, ალმაფრენა შეიძინოს. ეს აკრძალვის ფსიქოლოგიური და სულიერი მხარეა. რაც შეეხება ბიოლოგიურ მხარეს, ცნობილია, რომ რაიმე გრძნობის არარსებობა ან დაკარგვა სხვების განვითარებას აძლიერებს, რომლებიც აქტიურად გამოიყენება, მაგალითად, უსინათლო ჩვეულებრივი ადამიანისგან განსხვავდება კარგად განვითარებული მახსოვრობით და სმენით. თუ ადამიანი თავს შეიკავებს ნახატებში, გრავიურებში, სკულპტურებში ცოცხალი არსებების გამოსახვისგან, მაშინ მისი უნარები კულტურის სხვა სფეროებში (მაგალითად, კალიგრაფიაში, ლანდშაფტურ დიზაინში და სხვა) გამოვლინდება. აკრძალვის სოციალური მხარე კერპთაყვანისმცემლობისგან თავის შეკავებაში მდგომარეობს. შესაძლოა, ეს აკრძალვის ყველაზე დადებითი მხარე იყოს. ამასთან ერთად ამ აკრძალვას მრავალი გამონაკლისი აქვს: საბავშვო სათამაშოები, გამოსახულებები ბალიშებსა და ხალიჩებზე, გაკვეთილისთვის საჩვენებელი მასალა (ბიოლოგიაში, ანატომიაში და სხვა), ფოტოგრაფიები.

483. ისტორია გვიჩვენებს, რომ ისლამში ცოცხალი არსებების გამოსახვის აკრძალვა ხელს არ უშლის ხელოვნების სხვა სახეების განვითარებას. პირიქით, მოხდა ნამდვილი გარღვევა მონუმენტალური ხელოვნების განვითარებაში. ყურანიც *(ნური 24/36)* კი ახალისებს დიდებულებას მეჩეთების მშენებლობაში. სულეიმანიეს მეჩეთი სტამბულში, თაჯ-მაჰალი აგრაში (ინდოეთი), ალ-ჰამრას სასახლე გრანადაში და ისლამის არქიტექტურის სხვა ძეგლები ღირსეულ ადგილს იკავებენ მსოფლიო არქიტექტურის შედევრებს





შორის, თავიანთი დიდებულებით მშვენიერებითა და დეკორით მნახველები აღტაცებაში მოჰყავთ.

484. ჰათი (ისლამური კალიგრაფია) გვევლინება ხელოვნების სახედ, რომელშიც მუსლიმებს ვერავინ უტოლდება. ის გამოიყენება როგორც დამწერლობაში, ასევე სურათებში, ორნამენტებში, შეიძლება გამოყენებული იქნეს კედლების, ქსოვილების და ა.შ. მოხატვაში. ხელოვნების ამ სახის ძალისა და სილამაზის სიტყვებით გადმოცემა შეუძლებელია, ეს თვალით უნდა ნახო.

485. ხელოვნების მეორე სახე, რომელიც მხოლოდ მუსლიმებისთვისაა დამახასიათებელი, ეს არის ყურანის კითხვის ხელოვნება. ის ჩაისახა ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს წმინდა წიგნის ზეგარდმოვლენასთან ერთად. ყურანს ლექსის ფორმა არ აქვს და მუსიკალური თანხლების გარეშე იკითხება, მაგრამ არაბული ენა კითხვის დროს მას განსაკუთრებულ მელოდიურობას ანიჭებს. ადამიანები, რომლებიც ყურანის კითხვის დროს ჰაფიზებს ან დღეში ხუთჯერ ნამაზისკენ მოწოდების დროს მუაზინებს უსმენენ, კარგად იგებენ, რომ ეს მხოლოდ ისლამის ხელოვნებაა.

486. საერო მუსიკისა და სიმღერის ჟანრი, რომელიც ასე პოპულარულია მეფეებისა და გამოჩენილი ადამიანების გარემოცვაში, ასევე გავრცელებულია მუსლიმთა შორისაც. ფარაბიმ, ავიცენამ და სხვებმა არა მარტო შექმნეს საკუთარი მუსიკალური ნაწარმოებები, არამედ თავიანთი შემოქმედებით ზეგავლენა მოახდინეს ბერძნულ და ინდურ ტრადიციულ მუსიკაზე. თავიანთ ნაწარმოებებში ისინი იყენებდნენ მუსიკალურ ნიშნებსა და აღწერდნენ სხვადასხვა მუსიკალურ ინსტრუმენტებს. მათ ასევე ჩაატარეს





უნიკალური გამოკვლევა გასართობად, მწუხარებისა და ავადმყოფობისგან განსაკურნად მუსიკის გამოყენების შესახებ.

487. პოეზიაზე წმინდა შუამავალმა ﷺ თქვა: *„არის ზოგიერთი ლექსი და სიტყვები, რომლებსაც ძლიერი ზეგავლენა აქვთ.* ***„ყურანი უზნეო ლექსებს კრძალავს“.*** *(შუარა, 26/224-227)* ყურანის მორჩილმა, წმინდა მუჰამმედმა ﷺ მოიხმო ნიჭიერი პოეტები და უჩვენა მათ გზა, რომელსაც უნდა მიმხრობოდნენ და საზღვრები, რომელთა გადალახვა არ შეიძლებოდა. ასეთნაირად, მან აჩვენა, თუ როგორ უნდა გამოყენებულიყო სწორად გამჩენის მიერ ბოძებული ეს ნიჭი. მუსლიმური პოეზია იქმნებოდა სხვადასხვა დროში და ყველაზე განსხვავებულ ენებზე. ყველა სურვილის მიუხედავად, ამის შესახებ მოკლედ ვერ მოყვები. სიტყვა „ბეითი“ (ლექსები) მუსლიმებში ასოცირდება სახლთან. პოეტური ტერმინების არაერთგვაროვნება საუკეთესო სახით ადასტურებს ამას. გარდა ამისა ლექსის ზომები განისაზღვრებოდა აქლემის სიარულის ტემპით (სწრაფი, ნელი). ყოველი ჩამოთვლილი არაბულ პოეზიაში ლექსთა წყობის საფუძვლის მხოლოდ მცირე ნაწილს შეადგენს.

488. ერთი სიტყვით, ხელოვნების სფეროში ისლამის მიმდევრები ცდილობენ აკრძალულს განერიდონ და განავითარონ ის, რაც გამჩენის მიერაა წახალისებული. ამასთან მათი წვლილი ხელოვნებაში ფრიად მნიშვნელოვანია. ამასთან დაკავშირებით საჭიროა ყურადღება მივაქციოთ ორ თავისებურებას:

ა) მუსლიმებს რომ თავიანთი კულტურა არ ჰქონოდათ, ისინი ადვილად ასიმილირდებოდნენ დაპყრობილ ხალხებში (მაგრამ მსოფლიოს ისლამური კულ-





ტურა დასაბამს იღებს ასრი საადეთში—ალლაჰის შუამავლის ﷺ დროში.

ბ) უდიდეს მუსლიმურ სახელმწიფოში განსხვავებული რელიგიური შეხედულებების ადამიანები ცხოვრობდნენ: ქრისტიანები, იუდეველები, ცეცხლთაყვანისმცემლები, ვარსკვლავთაყვანისმცემლები, ბრაჰმანისტები, ბუდისტების და ა.შ. თუმცა ისინი ერთმანეთთან თითქმის არ ურთიერთობდნენ, მაგრამ პოლიტიკური დამოკიდებულების გამო მათ მუსლიმებთან ურთიერთობის შენარჩუნება უხდებოდათ და ამ ხალხებიდან თითოეული თავის ტრადიციას მისდევდა. მაგრამ მუსლიმებს არ შეეძლოთ, რომელიმე ამ ხალხისთვის მიებაძათ, ამიტომ მათ ფუნქციებში შედიოდა, ყველა ამ კულტურის გავლენის გამოცდით მათი სინთეზი მოეხდინათ.







# ისლამის საერთო ისტორია

489. დღესდღეობით ისლამის ისტორია 14 საუკუნეს ითვლის. აქ მოყვანილია მხოლოდ ძირითადი მოვლენები ისლამის ისტორიაში.

## მართლმორწმუნე ხალიფების ეპოქა

490. 632 წელს ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეს სამყარო დატოვა. შუამავლობის 23 წლის მანძილზე მან შეძლო რელიგიის ცხოვრების წესად ქცევა და სრულებით ახალი სახელმწიფოს შექმნა, რომელიც ათი წლის განმავლობაში პატარა ქალაქ-სახელმწიფოდან გადაიქცა მძლავრ ქვეყნად, რომელიც არაბეთის ნახევარკუნძულის მთელ ტერიტორიას, პალესტინას და სამხრეთ ერაყს მოიცავდა. გარდა ამისა, მან აღზარდა რამდენიმე ასეული ათასი ადამიანისგან შემდგარი საზოგადოება, რომელიც ცხოვრობდა მისი სუნნეთის მიხედვით და მზად იყო მისი საქმის გასაგრძელებლად.

491. წმინდა მუჰამმედის ﷺ მიწიერი წარმატება ზოგიერთ ადამიანს, რომელმაც ჯერ კიდევ მის სიცოცხლის ბოლო დღეებში თავისი შუამავლობის მისიის შესახებ გამოაცხადა, მიმზიდველად მოეჩვენა. ალლაჰის შუამავლის ﷺ გარდაცვალების შემდეგ სახალიფოს სათავეში ჩამდგარი აბუ ბაქრი თავისი მმართველობის პირველ თვეებში დაუნდობლად ებრძოდა მათ. ცრუ შუამავლებს ისლამის სხვა მტრე-





ბიც დაემატა, რომლებმაც, გაიგეს რა წმინდა შუამავლის ﷺ გარდაცვალების შესახებ, შფოთი და ამბოხი მოაწყვეს.

492. იმ დროში ბიზანტიასთან და ირანთან ურთიერთობები ძალიან დაძაბული იყო. ბიზანტიის ტერიტორიაზე ალლაჰის შუამავლის ﷺ ერთ-ერთი წარგზავნილი მოკლეს. იმპერატორმა კონფლიქტის მოსაგვარებლად არა თუ წმინდა შუამავლის ﷺ წინადადება მიიღო, არამდე ელჩის მკვლელის გაცემაზეც კი უარი განაცხადა. ამავე დროს ირანი უკვე რამდენიმე წლის განმავლობაში არაბებთან, რომლებიც მათი მფარველობის ქვეშ იმყოფებოდნენ, სისხლისმღვრელ ომს ეწეოდა. ამ არაბულ ტომთაგან ზოგიერთმა ისლამი მიიღო. ამ დროიდან გასაგები გახდა, რომ ირანის ამგვარ პოლიტიკას არ შეეძლო საქმე ეროვნებათაშორის კონფლიქტამდე არ მიეყვანა. ღირს იმის შეხსენება, რომ იმ დროში ბიზანტიის იმპერია და ირანი მსოფლიოს სუპერსახელმწიფოები იყვნენ. არაბები მომთაბარეთა ღარიბებს და ცუდად შეიარაღებულ გათიშულ ტომებს წარმოადგენდნენ.

493. აბუ ბაქრმა ორივე ზესახელმწიფოსთან ერთდროული ბრძოლა უდიდესი შემართებით დაიწყო. პირველ ბრძოლებში მუსლიმებმა მოსაზღვრე ტერიტორიები დაიკავეს. შემდეგ ხალიფამ საქმის მშვიდობიანად მოგვარების მიზნით კონსტატინოპოლში ელჩი გააგზავნა, მაგრამ უპასუხოდ დარჩა. კაისერის სიახლოვეს დამარცხების შემდეგ, იმპერატორმა არმია საბრძოლო მზადყოფნაში მოიყვანა და ახალი ძალები გამოიყვანა. აბუ ბაქრმა აუცილებლად მიიჩნია არმიის ნაწილის ირანიდან სირიაში გადაყვანა. 634 წელს მუსლიმებმა აჯნადეის რაიონში, კუდსთან ახლოს კიდევ ერთი გამარჯვება მოიპოვეს. ამის კვალდაკვალ მათ ბრძოლა პელეშიც მოიგეს და ასეთნაირად პალესტინა





ბიზანტიისთვის დაიკარგა. ამის შემდეგ, ცოტა ხანში, ხანდაზმულ ასაკში მყოფი აბუ ბაქრი გარდაიცვალა და როდესაც ხალიფად ომარი გახდა დაწყებული საქმე განაგრძო. მცირე ხნის შემდეგ სირიის ჩრდილოეთში მდებარე ქალაქებმა, ხოლო მათ შემდეგ ხუმუსმაც თავიანთი კარიბჭეები გამარჯვებულთა არმიას გაუღეს. ამის მომდევნო მოვლენები გვიჩვენებს, რომ ადგილობრივი მოსახლეობა მუსლიმებს არა როგორც მტრებს და დამპყრობლებს, არამედ როგორც გადამრჩენელებს ხვდებოდა. ხუმუსის აღებიდან მცირე ხნის შემდეგ, იმპერატორ ჰერაკლიუსის აქტიური მოქმედებების შედეგად, მუსლიმები იძულებულნი გახდნენ ქალაქი და ზოგიერთი სხვა ტერიტორია დაეტოვებინათ. ქალაქის დატოვების შესახებ მიღებული გადაწყვეტილების შემდეგ, ჯარის წინამძღოლებმა ქალაქის მოსახლეობისთვის შეგროვილი გადასახადის დაბრუნება ბრძანეს, მიუხედავად იმისა, რომ ისინი მუსლიმები არ იყვნენ. მეთაურები იქიდან გამოდიოდნენ, რომ თუ მათ ქალაქის მოსახლეობის დაცვა არ შეეძლოთ, ამისათვის გადასახადის აღების უფლება არ ჰქონდათ. ამიტომ გასაკვირი არაფერია იმაში, რომ დაპყრობილი ქალაქის მცხოვრებლები ტიროდნენ, როდესაც მათი დამპყრობლები მიდიოდნენ. „უეჭველად, სირიის მოსახლეობის სული კეთიგანწყობილი იყო არაბების მიმართ და ისინი ამის ღირსნი იყვნენ. ის სირბილე, რომელსაც მათ მიმართ დამპყრობლები იჩენდნენ, აბსოლიტურად განსხვავდებოდა წინანდელი მმართველების საზიზღარი სისასტიკისგან“-ამბობდა გოეთე. მათ მიერ გამოვლენილი მადლიერების წყალობით, რამდენიმე ხნის შემდეგ ამ ქალაქში მუსლიმები სასურველ ხალხად დაბრუნდნენ.

494. მსგავსი იყო ირანის ბედიც: პირველი საბრძოლო მოქმედებები ჰირას (ქუფა) და სხვა მიწების





აღებით დასრულდა. სირიაში არმიის წასვლა ერაყში ცოტაოდენი ჩაწყნარების მიზეზი გახდა, მაგრამ რამდენიმე თვის შემდეგ, ბრძოლები ისევ განახლდა და ქვეყნის დედაქალაქი მედაინი დიდი ძალისხმევის გარეშე იქნა აღებული. იმპერატორმა იეზგერდ მესამემ დასახმარებლად ჩინეთის იმპერატორს თურქისტანის მეფეს და სხვებს მიმართა, მაგრამ მათმა დახმარებამაც კი მას სარგებლობა ვერ მოუტანა, მოკავშირეთა ძალებმა დიდი დანაკლისი განიცადეს.

495. ხალიფა ომარის მმართველობის დროს (634-644 წ. წ.) მუსლიმთა მიერ მოპოვებული ტერიტორიები ცდებოდა სირიის საზღვრებს და ერაყის შემოერთების შემდეგ, ლიბიამდე (ტრიპოლი), ბელჰამდე (ავღანეთი), სომხეთამდე, სინდამდე და გუჯურატამდე (ინდოეთი) აღწევდა. ოსმანის მმართველობის დროს (644-656 წ.წ.) სახალიფო დონგლამდე და სუდანამდე გაიზარდა. აღებული იქნა ანდალუზიის (ესპანეთი) ნაწილიც. მდინარე ჯეიხუნზე გადასვლის შემდეგ სახალიფოს ჯარებმა ჩინეთის ზოგიერთი მიწაც დაიკავეს. კუნძულები კვიპროსი, როდოსი და გირიტი ისლამის მიწები გახდა, ამავე დროს განეკუთვნება მუსლიმთა პირველი ლაშქრობები კონსტანტინოპოლში (სტამბოლი). ალლაჰის შუამავლი ﷺ გარდაცვალების შემდეგ 15 წელიც არ იყო გასული, რომ ისლამი აღმოსავლეთიდან დასავლეთისკენ, ატლანტიკის ოკეანიდან წყნარ ოკეანემდე გავრცელდა. ამ ელვისებური დაპყრობების თავისებურება იყო ის, რომ დამპყრობლები ადგილობრივ მოსახლეობაში, რომელთა შორისაც უკმაყოფილონი არ იყვნენ, მხარდაჭერას პოულობდნენ. 556 წლამდე, სანამ მუსლიმთა შორის უთანხმოებამ არ იჩინა თავი, მიერთებულ ტერიტორიებზე არცერთი აჯანყება არ მომხდარა. ბიზანტიის იმპერატორმა ყოფილი ქვეშევრდომების ნდობის აღდგენა ვერ შეძლო





და იძულებული გახდა სირიის მმართველის კომპენსაციაზე ეცხოვრა.

496. მცდარია მოსაზრება იმის შესახებ, რომ მუსლიმთა სწრაფი წინსვლა გამოწვეული იყო ომებით ბიზანტიასა და ირანს შორის. მოსახლეობის რაოდენობით, შეიარაღებით, ორგანიზაციით და სხვა მონაცემებით ეს ქვეყნები არაბთა შესაძლებლობებზე გაცილებით მაღლა იდგნენ. ამის ახსნა არც ხალხთა გადასახლებით და ძალადობრივი დაპყრობებით შეიძლება. ეს იმიტომ, რომ არაბებს არ შეეძლოთ ჩინეთიდან ესპანეთამდე გადაჭიმული ასეთი უდიდესი ტერიტორიის ძალით შენარჩუნება. ამასთან, ყურანში რელიგიაზე ძალით მოქცევა აკრძალულია. არგუმენტები, რომლებიც რწმენის საფუძველში ძევს, ადამიანთა გულებსა და გონებაზე ზეგავლენას ახდენდა და მათ ისლამისკენ მიმართავდა. გამდიდრება, როგორც სამხედრო ლაშქრობების მიზანი, ნაკლებად შესაძლებლად ჩანს. დაპყრობილი ქვეყნების მკვიდრი მოსახლეობის მდგომარეობა ამას ამტკიცებს. ეგვიპტეში არც თუ დიდი ხნის წინ ნაპოვნი პაპირუსები აღწერს არაბთა დაპყრობების შემდეგ საგადასახადო ტვირთის შემცირებას. მმართველობის ხარჯები შემცირდა არა მარტო იმის გამო, რომ არაბები მცირედით კმაყოფილდებოდნენ და უბრალო ცხოვრების წესს ეწეოდნენ, არამედ სულიერი სიწმინდის წყალობითაც. რაც შეეხება ნადავლს, ის ეკუთვნოდა არა მეომრებს, არამედ სახელმწიფოს, რომელიც მას მეომრებს შორის განსაზღვრული პროპორციით ანაწილებდა. ხალიფა ომარს ბევრჯერ ჰქონდა შემთხვევა, რომ თავისი ხელქვეითების სულიერი სიწმინდით და კეთილშობილებით განცვიფრებულიყო. ისინი გასცემდნენ ყველაფერს, რასაც მოიპოვებდნენ, ძვირფასეულობე-





ბსაც კი, რომელთა დამალვა ადვილი იყო, ან ნივთებს, რომელთაც დიდი ფასი ჰქონდა.

## ომაიანები

496. მესამე მართლმორწმუნე ხალიფა ოსმანის გარდაცვალების შემდეგ, ისლამური სამყარო ტახტისთვის 20-წლიანი ბრძოლის მოწმე გახდა. ამ დროის განმავლობაში ბევრი მმართველი შეიცვალა. აბდულმელიქის (685-705 წ.წ.) ტახტზე ასვლის შემდეგ სახელმწიფომ სტაბილურობა შეიძინა და ახალი გამარჯვებების რიგი დადგა. ამ პერიოდში სახალიფოს შემადგენლობაში შევიდნენ ესპანეთი და ტუნისი, ინდოეთის ჩრდილოეთი და მდ.მავერა (შუამდინარეთი), ასევე ბორდო, ნარბონა და ტულუზა (საფრანგეთი). დედაქალაქი გადატანილი იქნა მექადან დამასკოში. იმის გამო, რომ დედაქალაქი ალლაჰის შუამავლის ﷺ წმინდა ქალაქიდან ბიზანტიურ დამასკოში გადავიდა, ადამიანთა გულებში რწმენის ცეცხლმა ჩაქრობა დაიწყო. ზემდგომთა ფუფუნება, მფლანგველობა, ინტრიგები საზოგადოებაში უკმაყოფილების ზრდის მიზეზი გახდა და სახალხო აჯანყებაში გადაიზარდა. მაგრამ საზოგადოების კრიზისი მეცნიერებასა და კულტურას არ შეხებია. მმართველების მხარდაჭერით სხვადასხვა სფეროში ახალ აღმოჩენებსა და მიღწევებს ჰქონდა ადგილი. არაბულ ენაზე გადათარგმნილი ბერძენ და სხვა მეცნიერთა ნაშრომების წყალობით, განსაკუთრებულად მედიცინა განვითარდა. ამ მხრივ განსაკუთრებით ნათელი ხალიფა ომარ იბნ აბდულაზიზის პერიოდი იყო, მიუხედავად იმისა, რომ მისი მმართველობა დიდხანს არ გაგრძელებულა (817-820). მას მხოლოდ ერთი ცოლი ჰყავდა და მთელი მისი მმართველობის სული და სტილი აბუ ბაქრისა





და ომარის დროს მოგვაგონებდა. ომარ იბნ აბდულაზიზმა გაანალიზა საკუთრებაში გადაცემული დოკუმენტები და მცდარ საბუთებში შესწორებები შეიტანა, დაუბრუნა რა ქონება ნამდვილ მეპატრონეებს ან მის მემკვიდრეებს. ოპტიმიზაცია გაუკეთა საგადასახადო სისტემას და გააუქმა არასაჭირო გადასახადები. მას გამოარჩევდა გამწვავებული სამართლიანობის გრძნობა და ის სჯიდა მიუმხრობლად, მიუხედავად იმისა, ვინ იყო მის წინაშე მუსლიმი თუ არამუსლიმი. მან უყოყმანოდ ბრძანა დედაქალაქის დიდი მეჩეთის დანგრევა, რომელიც ქრისტიანისთვის უკანონოდ წართმეულ მიწაზე იყო აშენებული. იმაზეც კი წავიდა, რომ იმ ქალაქების დატოვება ბრძანა, რომლებიც ვერაგული გზით იყო დაპყრობილი. ასეთი მმართველობის შედეგები გამაოგნებელი იყო: ამ დინასტიის მმართველობის დასაწყისში ხაზინაში შემოსავალი ერაყიდან 100 მილიონ დირჰემს შეადგენდა, ომარ მეორის დროს 18 მილიონამდე დაეცა, ხოლო ომარ ბინ აბდულაზიზის დროს 120 მილიონამდე გაიზარდა. ის იმდენად ღვთისმოშიში და თავმდაბალი იყო, რომ სინდის მეფემ მისი მაღალი სულიერების ზეგავლენით ისლამი მიიღო. ამ პერიოდში რელიგიის შესწავლას დიდი ყურადღება ეთმობოდა და ამ დროის განმავლობაში ბევრი მეცნიერი და განათლებული ადამიანი აღიზარდა, რომლებიც მზად იყვნენ, თავიანთი ცოდნა მუსლიმთა მომავალი თაობებისთვის გადაეცათ. ყველა სტრუქტურაში გატარებული იქნა ზომები მექრთამეობის აღსაკვეთად.

499. იმდროინდელი ისლამის არქიტექტურის ერთ-ერთი ძეგლი არის ყუბბეთუს-საჰრას (ოქროს თაღი) მეჩეთი, რომელიც 691 წელს ყუდუსი (იერუსალიმი) კლდეებზე აშენდა. სირიასა და სხვა მხარეებში შენობათა ნაშთები გვიჩვენებს, რომ იმ დროისთვის მუსლიმებმა მშენებლობასა და არქიტექტურაში დიდ წარმა-





ტებებს მიაღწიეს. იგივე შეიძლება ითქვას მუსიკაზეც, მაგრამ იმასთან დაკავშირებით, რომ იმ დროში ნოტები ჯერ კიდევ არ იყო, მუსიკალური ნაწარმოების აღდგენასთან დაკავშირებით განსაზღვრული სიძნელეები არსებობს. მუსლიმების გაყოფა სუნიტებად და შიიტებად ამავე პერიოდს განეკუთვნება. ეს მოხდა იმ საკითხთან დაკავშირებით, ხალიფა უნდა აერჩიათ თუ ალლაჰის შუამავლის ﷺ ახლო ნათესავებიდან დაენიშნათ. შიიტებისთვის ეს სიცოცხლის საკითხი გახდა. აზრები გაიყო, რაც ძმათაშორის ომის მიზეზი გახდა. ერთ-ერთი ასეთი აჯანყების დროს ომაიანების დინასტია დაეცა და მისი ადგილი აბასიანებმა დაიკავეს. შიიტებისთვის ამ აჯანყებებს სარგებლობა არ მოუტანია. ჩვენ დროში შიიტების რაოდენობა მუსლიმთა საერთო რიცხვის 12% შეადგენს და თუ ხარიჯიტების უმნიშვნელო რაოდენობას არ ჩავთვლით, უმმეთის ძირითად ნაწილს სუნიტები შეადგენენ.

## აბასიანები

500. ხელისუფლებაში აბასიანების მოსვლის შემდეგ (758 წ.), პირველად მოხდა მუსლიმური სახელმწიფოს გაყოფა. თავდაპირველად ის გაიყო ორ ნაწილად, შემდეგ წავიდა დამოუკიდებელ პროვინციებად დაქუცმაცების განუწყვეტელი პროცესი. გამოჩნდა მოპაექრე სახელმწიფო კორდობა (ესპანეთი), რომელმაც 1492 წლამდე იარსება ისე, რომ დასავლეთში სახალიფოს ძირითად ტერიტორიასთან გაერთიანება ვერ შეძლო. აღმოსავლეთში დამასკოს ნაცვლად სახალიფოს ცენტრი ბაღდადი გახდა.

501. თუ არ ჩავთვლით ქვეყნებს შორის ვაჭრობის განვითარებას, აბასიანების დროს განსაკუთრებული მიღწევები არ ყოფილა. პროვინციათა მეთაურები ბაღდადის ხალიფას მმართველობას აღიარებდნენ,





მაგრამ საშინაო და საგარეო პოლიტიკაში მის ხელ-ქვეითებად თავს არ გრძნობდნენ. ბიზანტიასთან ურ-თიერთობა საბოლოოდ გადავიდა სისხლისმღვრელ დაპირისპირებაში. ბერძნების იმპერატორს ანატო-ლიის დატოვება არ უნდოდა და ეს მხარე ევროპის კო-ლონიად რჩებოდა.

502. აბასიანებმა სამხედრო რეფორმა გაატარეს, მოხალისეს ნაცვლად პროფესიონალური არმიის ფორმირება დაიწყეს. მეომართა აყვანა ძირითადად არაბთა რიგებიდან მიმდინარეობდა. აბასიანების მმართველობის დაწყებიდან ერთი საუკუნის შემდეგ, ადგილებზე უფლებამოსილების გადასვლა ადგი-ლობრივ მმართველებზე (ვალი) დაიწყო, რომელთა ძალაუფლება ზოგჯერ მათივე სასახლით შემოიფარ-გლებოდა მაშინ, როდესაც მათი პროვინციების მიწები მათი ზეგავლენის გარეშე რჩებოდა. ამ მიწების ყველა-ზე ძლიერმა თავადებმა დედაქალაქზე თავდასხმებიც კი დაიწყეს. ხალიფები, რომლებმაც თავიანთი ავტო-რიტეტი დაკარგეს, უბრალო თავადებად გადაიქცნენ.

503. ახალი აბასიდების დროს ტუნისის მმართვე-ლი, რომელიც აგლაბიდების საგვარეულოს მიე-კუთვნებოდა, სიცილიის ტერიტორიაზე სამოქალაქო ომში იქნა ჩათრეული. იგი კუნძულის აღებით არ დაკ-მაყოფილდა და იტალიის დიდი ნაწილი დაიპყრო, რო-მის კედლებამდე მივიდა, საფრანგეთის სამხრეთში და შვეიცარიის ნაწილში დაფუძნდა. აგლამიდები ფატი-მიდებმა შეცვალეს. ისინი შიიტები იყვნენ, შემდგომ-ში ქაიროში გადაინაცვლეს და მოპაექრე ხალიფატი დაარსეს. მმართველებად, ჩვეულებრივ, ფატიმიდე-ბის განათლებული, ინტელიგენტი წარმომადგენლები ხდებოდნენ, მაგრამ, დაუდგენელი მიზეზების გამო, ერთ-ერთმა მათგანმა ყუდუსში ქრისტიანთა სიწმინ-





დეების მიმართ უპატივცემულობა გამოიჩინა. ეს მოქმედება დამამცირებლად იქნა მიჩნეული და ევროპაში ისეთი რეზონანსი გამოიწვია, რომ ქრისტიანული ეკლესიის მამებმა ისლამის წინააღმდეგ წმინდა ომი გამოაცხადეს და ჯვაროსნული ლაშქრობები დაიწყეს, რომლებიც ორი საუკუნის განმავლობაში ევროპასა და აზიას თავს მოახვიეს. პირველი ჯვაროსნული ლაშქრობის დროს ფატიმიდებმა პალესტინა დატოვეს და ჯვაროსნების მთელი რისხვა უდანაშაულო ხალხს დაატყდა თავს. უფრო მეტიც, ფატიმიდები მუსლიმების წინააღმდეგ დამპყრობლებს შეუერთდნენ. თურქებმა და ქურთებმა დასავლეთის წინააღმდეგ ომში გადამწყვეტი ადგილი დაიკავეს. მეორე ჯვაროსნული ლაშქრობის დროს, ისლამის გმირმა სალაჰუდდინ აიუბმა არა მარტო სირიიდან და პასლეტინიდან ევროპელები, არამედ ეგვიპტიდან ფატიმიდებიც განდევნა. სალაჰუდდინი და მისი მიმდევრები ბაღდადის ხელისუფლებას აღიარებდნენ, მაგრამ სინამდვილეში იქაურ ხალიფებს სრულფასოვანი პოლიტიკური ძალაუფლება არასდროს ჰქონიათ. ის განაწილებული იყო რამდენიმე სახელმწიფოს შორის, რომელთაგანაც ზოგიერთის ხარჯზე ისლამური ტერიტორიები გაიზარდა.

504. 921 წელს ბულგარეთის (ახლანდელი თათრეთის ტერიტორია) მმართველმა ბაღდადის ხალიფას ისლამის მასწავლებლის გაგზავნა თხოვა და იქ იბნ ფედლანი გაუშვეს. დოკუმენტები ამტკიცებენ, რომ ბულგარელების მმართველმა ისლამი მიიღო და იმ ტერიტორიაზე, სადაც ადრე არამუსლიმები ცხოვრობდნენ, ისლამის კუნძული გაჩნდა. ასევე გრძელდებოდა ისლამის გავრცელება კავკასიაში და მიმდებარე ტერიტორიებზე.





## ინდოეთი

505. გაზნელის ავღანური დინასტია ინდოეთის დაპყრობას ცდილობს. ქვეყნის ჩრდილოეთში რამდენიმე გვარის წინააღმდეგ გამარჯვების შემდეგ, მათ სამხრეთის მიმართულებით წაიწიეს. შავკანიანმა მმართველმა მალიქ ქაფურმა ელვისებური შეტევით კამორინის კონცხს მიაღწია. მაგრამ ამ მიწებზე ისლამი სწრაფად არ მოსულა. ინდოეთის ყველაზე ცნობილი მმართველები, უდიდესი მოგოლები (1526-1858 წ.წ.) ხანგრძლივი დროის განმავლობაში მართავდნენ სახელმწიფოს, რომელიც მსოფლიოს ყველაზე დიდი ქვეყნების რიცხვში შედიოდა. დაწყებული მე-18 საუკუნიდან ცენტრალურმა ხელისუფლებამ დასუსტება დაიწყო, დაუთმო რა საკუთარი პოზიციები ადგილობრივ თავადებს. ისარგებლა რა ამ მომენტით, ინგლისმა ქვეყნის ტერიტორიის 60%-ზე თავისი ჯარი შეიყვანა და ის თავის კოლონიად გადააქცია. დანარჩენი ნაწილი განაწილებული იქნა ადგილობრივი ტომების მიერ, რომელთა ნაწილი ისლამს აღიარებდა. ინდოეთის ტერიტორიაზე ეს ავტონომიური სახელმწიფოები ისლამურად ჩვენ დრომდე დარჩნენ. მაგალითად, ხაიდარაბადი, რომელიც სიდიდით იტალიას უტოლდება და 20 მილიონი ადამიანით არის დასახლებული, ცნობილია ისლამურ აღზრდაში მოწინავე რეფორმებით. დასავლური ტიპის უნივერსიტეტს თეოლოგიურთან და სხვა ისლამურ დისციპლინებთან ერთად, დაახლოებით 10 სხვა ფაკულტეტი ჰქონდა. ყველა საგანში და ფაკულტეტზე სწავლება წარმოებდა სახელმწიფო ენაზე (ურდუ) არაბული ანბანის გამოყენებით. უკვე საშუალო კურსებიდან სპეციალიზაცია იწყებოდა. სპეციალიზაციის დროს რჩებოდა საგნები, რომლებიც სავალდებულო იყო: არაბული ენა, ფიკჰი





(ისლამის სამართალი), ჰადისოლოგია, ასევე ინგლისური ენა, მათემატიკა და თანამედროვე განათლების სხვა საგნები. გარდა ამისა, ტარდებოდა შედარებითი გაკვეთილები: ფიკჰი და თანამედროვე სამართალი, ქელამი და დასავლური ფილოსოფიის ისტორია, არაბული, ივრითი და რომელიმე თანამედროვე ევროპული ენა (ფრანგული ან გერმანული). საგნების შედარებითი შესწავლა მიმდინარეობდა ორი პედაგოგის ხელმძღვანელობით: თეოლოგიის ფაკულტეტის პროფესორის და გაკვეთილიდან გამომდინარე, სამართლის ან ლიტერატურის პროფესორის. ეს საშუალებას აძლევდა შესასწავლი საგანი განხილულიყო, როგორც ისლამის, ასევე თანამედროვე ევროპული აზროვნების თვალსაზრისით. სამწუხაროდ, დღეს, ამ ოცდაათწლიანი პედაგოგიური გამოცდილების მიღწევებიდან მხოლოდ მოგონებებიღა დარჩა. როგორც ცნობილია, ინგლისელებმა ქვეყანა 1947 წელს დატოვეს, გაყვეს რა ის ორ ნაწილად პაკისტანად (მუსლიმურ ნაწილად) და ინდოეთად (არამუსლიმურ ნაწილად), ამის კვალდაკვალ ინდოეთის მთავრობამ მთელი რიგი ტერიტორიული რეფორმები გაატარა, ამით კი გადანაწილების ქვეშ მოქცეულ რეგიონებში სოციალური დაძაბულობა და დაპირისპირება შექმნა.

536. ამ დროს ბაღდადის ხალიფა გულგრილად ადევნებდა თვალყურს თავისი სამფლობელოების გადანაწილებას. სამთავრობო გადატრიალებების შედეგად ხალიფატი თავდაპირველად გაიყო ორ, ხოლო შემდეგ ბევრ ნაწილად, რომლებსაც შეერთება კვლავ შეეძლოთ. მათში მმართველთა ცვლილებები ხდებოდა. ამავე დროს, საკმაოდ იშვიათი იყო შემთხვევები, როდესაც მიწები არამუსლიმთა ხელში გადადიოდა. შეჩერება განსაკუთრებით, იმ თურქ-სელჩუკების ისტორიულ როლზე ღირს, რომლებიც ისტორიის არე-





ნაზე მეთერთმეტე საუკუნეში გამოჩნდნენ და მცირე დროში არა მარტო შუა აზია დაიპყრეს, არამედ ანატოლიის შორეულ საზღვრებამდეც მივიდნენ. რამდენიმე თაობის ბრწყინვალე მმართველობის შემდეგ მათ მიწების დიდი ნაწილი თურქ-ოსმალებს დაუტოვეს. სწორედ მათ გადალახეს ბოსფორი და თავიანთი ტერიტორია ავსტრიამდე გააფართოვეს. თურქების სახელმწიფოს დედაქალაქი თავდაპირველად იყო ქონია, შემდეგ—სტამბული, ხოლო დღეს არის ანკარა. ხალიფატის დაცემა და დაყოფა, რომელიც ევროპული ქვეყნებიდან უკან დახევითა და პირველ მსოფლიო ომთან ერთად დაიწყო, 1919 წელს დასრულდა. ტერიტორიაზე, რომელიც წინანდელი უდიდესი ოსმანური ხალიფატისგან დარჩა, დაარსდა თურქეთის რესპუბლიკა. ამ სახელმწიფოს რეჟიმი ეყრდნობოდა საერო და ნაციონალურ პრინციპებს, მაგრამ შემდგომში იძულებული გახდა მუსლიმური მოსახლეობის უმრავლესობასთან დათმობებზე წასულიყო. მეთექვსმეტე საუკუნეში ოსმანური ხალიფატი გადაჭიმული იყო ევროპაში ავსტრიამდე, აფრიკაში ალჟირამდე და აზიაში საქართველოსა და იემენამდე. დღესდღეობით იმპერიის ყოფილი პროვინციების ნაწილი დამოუკიდებელი სახელმწიფოა, ხოლო ნაწილი რუსეთის სუვერენიტეტის ქვეშ იმყოფება. აქ ყოფილი ოსმანური ხალიფატის არამუსლიმურ პროვინციებს დაწვრილებით არ შევეხებით.

507. მეჩვიდმეტე საუკუნეში ჩინგისხანის თათარ-მონღოლებმა ასობით ათასი მუსლიმი დახოცეს და 1258 წელს სახალიფოს დედაქალაქი ბაღდადი გაანადგურეს. მაგრამ პალესტინაში სარდალ სულთან ბეიბარსის წინამძღოლობით, მუსლიმთა არმიასთან მარცხი განიცადეს. არ უნდოდათ რა უარი ეთქვათ თავიანთ მისწრაფებებზე, მათ დაპყრობის ახალ მც-





დელობას მიმართეს და ჯვაროსნებს შეუერთდნენ, მაგრამ ეს მცდელობაც უშედეგო აღმოჩნდა. ყველა მომდევნო მოვლენა აღინიშნა ისლამის კულტურის დაცემითა და დასავლურის აყვავებით. წარმოებაში მუსლიმები ჯერ კიდევ შორს იდგნენ ამერიკისა და აზიის განვითარებული ქვეყნებისგან. მაგრამ ისლამის მისტიკოსების ზეგავლენის ქვეშ თათარ-მონღოლებმაც ისლამი მიიღეს. ამის შემდეგ ისინი არა მარტო რწმენისთვის იბრძოდნენ, არამედ რელიგიას აღმოსავლეთ ევროპის სხვა ქვეყნებშიც ავრცელებდნენ. მათი მოღვაწეობის ნაკვალევი შეიძლება დავინახოთ მუსლიმურ თემებში: ფინეთში, ლიტვაში, პოლონეთსა და რუსეთში.

## ანდალუზია

508. აბასიანების ხელში ძალაუფლების გადასვლის შემდეგ ესპანეთი მუსლიმურ სამყაროს გამოეყო. მაგრამ მხოლოდ 1492 წელს მუსლიმთა მმართველობის უკანასკნელი მტკიცებულება ქრისტიანი კასტილიელების მიერ განადგურებული იქნა. ხალიფატის შემადგენლობაში ასე დიდხანს ყოფნა ადგილობრივი ხალხებისთვის არა მარტო საკეთილდღეო, არამედ სასარგებლოც იყო. ისლამური უნივერსიტეტი სხვადასხვა რეგიონებიდან არამუსლიმ სტუდენტებსაც იზიდავდა. იბერიის ნახევარკუნძულზე ჯერ კიდევ შეიძლება ვნახოთ ისლამის არქიტექტურის ძეგლების ნანგრევები, რომლებიც წარმოსახვას დღესაც ანცვიფრებს. ისლამური ცივილიზაციის დაცემის შემდეგ, მუსლიმებს დევნიდნენ და ძალით აქრისტიანებდნენ. გარდა ამისა, განადგურებული იქნა ბიბლიოთეკა, ასი ათასი ხელნაწერით, რომლის დაკარგვა აუნაზღაურებელია.





## აღმოსავლეთ და სამხრეთ აღმოსავლეთ აზია

509. ჩინეთი არასდროს ეკუთვნოდა მუსლიმურ ქვეყნებს. შუა აზიიდან ჩასულმა მუსლიმებმა ისლამი თურქისტანში გაავრცელეს და, სავარაუდოდ, საზღვაო გზით იუნანის პროვინციაში ჩააღწიეს და იქ თავიანთი ხელისუფლება დაამყარეს. ჩინეთისა და ტიბეტის მილიონობით მკვიდრმა ისლამი, სწორედ მუსლიმთა მშვიდობისმოყვარე პოლიტიკის წყალობით მიიღო. მაგრამ, ამავე დროს, მკვიდრი მოსახლეობის აბსოლიტური უმრავლესობა ურწმუნო დარჩა.

510. აზიის სამხრეთ-აღმოსავლეთის რეგიონის ისტორია ძირფესვიანად განსხვავებულია. კონტინენტის ამ ნაწილსა და სამხრეთ ინდოეთისა და სამხრეთ არაბეთის მუსლიმ ვაჭრებს შორის ძალიან მჭიდრო სავაჭრო კონტაქტები იყო. ამის წყალობით, არა მარტო მალაიზია, არამედ ათასობით კუნძულის მოსახლეობაც მუსლიმი გახდა. ისლამი გაბატონებული რელიგიაა ინდონეზიასა და ფილიპინების სამხრეთის კუნძულებზე. ეს, რეგიონი, რომელიც მრავალ სახელმწიფოს მოიცავს, დროთა განმავლობაში ევროპელთა, ძირითადად, ინგლისელთა და ჰოლანდიელთა კონტროლის ქვეშ გადავიდა. რამდენიმე ასწლეულის შემდეგ ინდონეზიამ (186 მილიონიანი მოსახლეობით) და მალაიზიამ თავისუფლება მოიპოვეს და თავისი ადგილი დაიკავეს მსოფლიოს ერთა თანამეგობრობაში.

### აფრიკა

511. ჩრდილოეთ აფრიკა (ტერიტორია პალესტინიდან ეგვიპტემდე) ისლამის გავრცელების დაწყებიდან სახალიფოს შემადგენლობაში შევიდა. ამ კონტინენტის სხვა ნაწილების ისტორია განსხვავებულია.





აღმოსავლეთ აფრიკა, არაბეთთან სიახლოვის წყალობით, პირველ მიწათა შორის იყო, რომლებმაც ისლამის ჭეშმარიტება აღიქვეს.

512. დასავლეთ აფრიკის მიერ ისლამის გაცნობა ძალიან გვიან მოხდა. მუსლიმი ლიდერების აქტიური მოქმედებები ადგილობრივი პირობების გათვალისწინებით ხდებოდა, ამიტომ ადგილობრივი მოსახლეობა მათ კეთილგანწყობით შეხვდა და ისლამის მისაღებად განაწყო. მაგრამ, ისევე როგორც სხვა სახელმწიფოები, შემდგომში, ესენიც იძულებით გააქრისტიანეს. ასობით წლის განმავლობაში აქ მუსლიმური მმართველობა იყო. არაბი ისტორიკოსების წყაროების მიხედვით, მუსლიმი აფრიკელები პირველნი ჩავიდნენ ბრაზილიაში. როდესაც ქრისტეფორე კოლუმბმა ამერიკაში ჩააღწია, პირველად იქ შავკანიანი ადამიანები ნახა. მიუხედავად ზოგიერთი წყაროს განადგურებისა, არის იმის მტკიცების საფუძველი, რომ აფრიკელი მუსლიმები და ბარბერები ამერიკის პირველაღმომჩენები იყვნენ. ამაში თვით სახელწოდება „ბრაზილია“ გვარწმუნებს. ბერბერულ ტომებს შორის ერთ-ერთ ყველაზე გამოჩენილს „ბირზალაჰი“ ეწოდება. ეს სიტყვა მრავლობით რიცხვში იკითხება, როგორც „ბრაზილ“. ის აშკარად არ არის ბრაზილიური ან ევროპული წარმომავლობის. მსგავსი სახით, შეიძლება გაანალიზდეს კუნძულ ლას-პალმასის (ატლანტიკის ოკეანეში კანარის კუნძულებიდან ერთ-ერთი) სახელწოდების წარმომავლობა. კუნძულის ძველი სახელწოდებაა ბენე-ხოარე. სავარაუდოდ, ის სათავეს იღებს კიდევ ერთი ბერბერული ტომის, ბენი ხუვარას სახელწოდებიდან. ეს ორი მაგალითი ერთმანეთის სასარგებლოდ მეტყველებს. აფრიკასა და ევროპას შორის კავშირი ესპანეთში მუსლიმთა დამარცხებამდე და ევროპელების მიერ ამერიკის დამორჩილების





დაწყებამდე გრძელდებოდა. თვით აფრიკა კოლონიზებული იყო საფრანგეთის, ინგლისის, გერმანიის, პორტუგალიისა და ბელგიის მიერ. მისმა ზოგიერთმა რეგიონებმა ვერ შეძლეს ისლამის ჭეშმარიტების შეცნობა და დღემდე მოკლებულნი არიან ამ შესაძლებლობას ევროპელების მიერ შექმნილი წინააღმდეგობების გამო. მონობიდან გათავისუფლების შემდეგ ბევრმა ისლამურმა ქვეყანამ დამოუკიდებლობა მოიპოვა, მაგრამ, სამწუხაროდ, ამ ქვეყნების უმრავლესობაში ძალაუფლება დიქტატორებს ეკუთვნით, რომლებიც მუსლიმებზე ზეწოლას აგრძელებენ.

## თანამედროვე მსოფლიო

513. ამჟამად გაეროში ინდონეზიიდან დასავლეთ აფრიკამდე 40-ზე მეტი მუსლიმური სახელმწიფო შედის. ევროპაში მუსლიმური ქვეყნებია თურქეთი და ალბანეთი, ასევე რუსეთის ფედერაციის შემადგენლობაში შემავალი რესპუბლიკები. გაეროს გამოცდილება აჩვენებს, რომ მასთან მუსლიმური სახელმწიფოების თანამშრომლობა მათ მიერ დამოუკიდებლობის დაკარგვას არ იწვევს. საკმარისია ის, რომ სახელმწიფოს სათავეში გონიერი ადამიანები იდგნენ, რომლებიც პირად მიზნებს და სარგებელს კი არ მისდევენ, არამედ თავიანთი სახელმწიფოსთვის მუშაობენ. თუ ესპანეთის, საფრანგეთის ჩინეთის, რუსეთის და ა.შ. მუსლიმური მხარეების მცხოვრებლები სულიერი დამოუკიდებლობის სულით აღიზრდებიან, მაშინ ტერიტორიული თავისუფლებისთვის ბრძოლა აზრს დაკარგავს და თითოეული ადამიანი საკუთარი ახლობლების სიკეთისთვის იცხოვრებს.

514. დღეს ისლამი მთელ მსოფლიოშია ცნობილი (ამერიკელი ინდიელების გარდა) და აქვს ისტორია,





რომელიც 14 საუკუნეზე მეტს ითვლის. არაბული ენის მცოდნენი ამაყობენ იმით, რომ ყურანისა და ჰადისების წაკითხვა ორიგინალში შეუძლიათ. ინდოეთი-პაკისტანი და მალაიზია-ინდონეზია წარმოადგენენ მუსლიმთა ყველაზე დიდ ჯგუფებს.

515. ჩვენს პლანეტაზე მუსლიმთა ზუსტი რაოდენობის დათვლა შეუძლებელია. ადამიანები გამუდმებით იბადებიან და კვდებიან, ზოგიერთები, რომლებიც რწმენას ვერ იძენენ, ამის შესახებ გაცხადებას საჭიროს არ თვლიან. მაგრამ ნათელია, რომ ადამ შუამავლისა და მისი ცოლის, ევას შთამომავლების მეოთხედი თუ მეხუთედი ნაწილი ყოველდღე სახეს ქააბისკენ აპყრობენ და ამბობენ **„ალლაჰუ ექბერ“** (ალლაჰი უდიდესია).







# მუსლიმის ყოველდღიური ცხოვრება

## დაბადება

516. რელიგიაში, რომელიც არც სახელმწიფო საზღვრებით არის შეზღუდული და არც ეროვნებით, ადამიანი ორი გზით მოდის: თავისი ნებით და სხვათა ნებით.

517. რწმენის ანუ ისლამის მიღება საკუთარი ნებით ნიშნავს, საღადმოაზროვნე და თავისუფალი ადამიანის შეგნებულ არჩევანს და ალლაჰის შუამავლის ﷺ გამოთქმით, *„სიტყვებით წარმოთქმის დაგულით დაჯერებას“.* ადამიანი, ისლამის მიღების დროს, გამდინარე წყლით სიმბოლურად ჩამოიბანს მთელ სხეულს უმეცრების ჭუჭყისგან და ორი პიროვნების თანდასწრებით ქელიმეი-შეჰადეთის (დამოწმების) სიტყვებს წარმოთქვამს: „ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება ალლაჰის გარდა და ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ﷺ მისი მონა-მსახური და შუამავალია“. **„ეშჰედუ ელლა ილააჰე ილლალლაჰ ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედდენ ღაბდუჰუ ვე რასულუჰუ“.**





518. წმინდა შუამავალს ﷺ ჩვეულებად ჰქონდა, სახელები ეკითხა იმ ადამიანებისთვის, რომლებიც ისლამს იღებდნენ. თუ სახელი რაიმენაირად ალლაჰის რელიგიას არ შეესაბამებოდა, ის მას უფრო შესაფერისით ცვლიდა. ისეთ სახელებს, როგორებიცაა „ქააბას თაყვანისმცემელი“, „მზის მონა-მსახური“, „უვარგისი“, „განდგომილი“ ის არ მიესალმებოდა. ჩვენ დროში ადამიანები, რომლებიც ისლამს იღებენ, ჩვეულებრივ, არაბულ სახელებს ირჩევენ. ვინაიდან ალლაჰის შუამავლისა ﷺ და ყველა მართლმორმუნის დედებად წოდებული მისი კეთილშობილი ცოლების მშობლიური ენა არაბულია, ეს ენა ყველა მუსლიმისთვისაც ახლო ხდება.

519. გარდა ამისა,წმინდა ყურანი გარდმოვლენილია არაბულ ენაზე და ყურანის ენის შესწავლა მუსლიმის ღირსების ვალია. მუსლიმები ამას დიდ მნიშვნელობას ანიჭებენ, ამიტომ ბევრ ენაში, ანბანის სახით, არაბული ასოები იქნა შემოღებული: ფარსში, თურქულში, ურდუში, მალიში, პუშტუში, ქურთულში და ა.შ. ამიტომ მუსლიმებს, ერთმორწმუნე ძმებთან მიმოწერისთვის არაბული ენის შესწავლის რეკომენდაცია ეძლევათ. უდაო უპირატესობას წარმოადგენს წერის სილამაზეც და მისი ეკონომიკური რაციონალობაც (სინამდვილეში, დამწერლობის ეს ფორმა სტენოგრაფიის სახეს წარმოადგენს).

519. ა. არაარაბი მუსლიმები თავიანთ მშობლიურ ენაში არაბული ალფავიტის გამოყენების დროს, იძულებულნი არიან ზოგიერთი ასო დაამატონ. ისლამურ სამყაროს არასდროს ჰქონდა აკადემიური ავტორიტეტული ცენტრი, რომელიც საერთო გაუმჯობესებით და განვითარებით დაკავდებოდა, ამიტომ სხვადასხვა ქვეყნებში მათი საჭიროებისთვის აუცილებელ ასოებს უმატებდნენ. მაგრამ ასობით ნაწარმოებში უფრო გა-





ვრცელებულად და გამოყენებულად ითვლება ჰაიდარაბარდის ოსმანური უნივერსიტეტის მიერ შეთავაზებული სისტემა—დაკხანა (ერთ-ერთ მაგალითად გვევლინება ერნსტა ნისას „ადამიანის უფლებების წარმოშობის“ თარგმანი ურდუზე). ამ სისტემის დახმარებით შესაძლებელი იყო 12 ძველ ან ახალ ევროპულ ენაზე წერა. ამ სისტემის მიხედვით არაბულ ენაზე თარგმნის თავისებურებები გამოვიდა ყოველკვარტალურ ჟურნალში „ისლამური კულტურა“ 1940 წლის და შემდგომ ნომრებში ხაიდარაბადში.

520. ისევე როგორც მთვარის 28 ფაზა, არაბული ალფავიტი 28 ასოსგან შედგება. გარდა ამისა ასოებს მინიჭებული აქვთ 1 დან 1000 რიცხვების მნიშვნელობა. არაბულ ენაში ტექსტები იწერება და იკითხება მარჯვნიდან მარცხნივ.

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| | ه/ه/ه/ه | د / د | جا/ج | ب/ب | ا/ا (ا) |
| | 5 | 4 | 3 | 2 | 1 |
| ک/ك | ي/ى | ط/ط | حـ/ح | ز/ز | و/و |
| 20 | 10 | 9 | 8 | 7 | 6 |
| | ع/ع/ع/ع | سـ/س | ن/ن | م/م | ل/ل |
| | 70 | 60 | 50 | 40 | 30 |
| ت/ت | شـ/ش | ر/ر | ق/ق | صـ/ص | ف/ف |
| 400 | 300 | 200 | 100 | 90 | 80 |
| غ/غ/غ/غ | ظ/ظ | ضـ/ض | ذ/ذ | خـ/خ | ث/ ث |
| 1000 | 900 | 800 | 700 | 600 | 500 |





უნდა აღინიშნოს, რომ აღმოსავლურ და დასავლურ (ჩრდილოეთ აფრიკა) არაბულ ენებს შორის არსებობს მნიშვნელოვანი განსხვავება. ამასთან, გამოიყენება მხოლოდ რთულ შემთხვევებში, ხოლო საერთო შემთხვევებში არ იხმარება.

520 ა. თანდათანობით, სწავლების გაადვილების მიზნით, არაბულ ალფავიტში ასოების თანმიმდევრობის რიგი, რომელიც სემიტური ენების წესებს შეესაბამებოდა, შეიცვალა. ასოების დაჯგუფება, გარეგანი მსგავსებიდან გამომდინარე მოხდა. თითოეულ ასოს აქვს ორი ფორმა: სრული და შემოკლებული. სიტყვის ბოლოს ასო სრული სახით იწერება. ქვემოთ მოყვანილია სრული ფორმით დაწერილი ასოები.

| | | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| ح | ج | ث | ت | ب | أ | إ | أ |
| | | | | | | | |
| ص | ش | س | ز | ر | ذ | د | خ |
| | | | | | | | |
| ف | غ | عُ | عِ | عَ | ظ | ط | ض |
| | | | | | | | |
| ى | ه | و | ن | م | ل | ک | ق |
| | | | | | | | |

520. ბ. არაბული ალფავიტის ასოები შეესაბამება ქართული ალფავიტის შემდეგ ასოებს

ا 1. ელიფ

ب 2. ბა

ت 3. თა

ث 4. სა

ج 5. ჯიმ

ح 6.ჰა





خ 7. ხა
د 8. დალ
ذ 9.ზალ
ر 10. რა
ز 11.ზე
س 12. სინ
ش 13.შინ
ص 14.სად
ض 15. დად
ط 16. ტა
ظ 17.ზა
ع 18. ‘აინ
غ 19. ღაინ
ف 20. ფა
ق 21. ყაფ
ك 22. ქაფ
ل 23. ლამ
م 24. მიმ
ن 25. ნუნ
و 26. ვავ
ه 27.ჰე
ي 28.ია

520 გ. ხმოვნები არაბულ ენაში

| ٌ | ٍ | ً | ّ | ء | ~ | ُ | ِ | َ |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| უნ | ინ | ან | | | | უ | ი | ა |

ხმოვნები გამოიყენება კითხვის დროს სიტყვის აზრის დამახინჯების თავიდან ასაცილებლად. ჩვეულებრივ წერასა და ბეჭდვაში ისინი არ გამოიყე-





ნება. მათთვის, ვისთვისაც არაბული ენა მშობლიურია, ამის საჭიროება არ არსებობს. ასოებისა და ხმოვნების წარმოდგენილი სისტემა ლიტერატული არაბული ენისთვის საკმარისია, მაგრამ ამ ენის დიალექტებისთვის, შესაძლოა, არასაკმარისი იყოს.

520 დ. არაარაბული ენებისთვის (ფარსი, ქურთული, პუშტუ, ოსმანური) შემოღებულია დამატებითი ასოები.

| | |
|---|---|
| ا | ა |
| پ | პ |
| چ | ჩ |
| ژ | ჟ |
| ش | შ |
| ڤ | ფ |
| گ | გ |
| ڭ | ნ |
| ڽ | ნ (ცხვირით გამოითქმება) |
| ے | ნ (დახურული) |

521. ისლამის მიღება სხვა ადამიანთა ნებით მუსლიმურ ოჯახში ბავშვის დაბადების დროს ხდება. ახალდაბადებულს მარჯვენა ყურში ეზანს უკითხავენ, ხოლო მარცხენაში ყამეთს. ამგვარად, პირველი, რასაც ამ სამყაროში მოვლენილი ბავშვი ისმენს, ეს არის მისკენ მიმართული მოწოდება ყოვლისშემძლე გამჩენისადმი თაყვანისცემისკენ და სულიერი სიმშვიდის მოპოვებისკენ. ეს მისთვის არის სულთა სამყაროში ყოფნის და იმ შეთანხმების შესახებ შეხსენება, რომელიც მას გამჩენთან აქვს დადებული. ყურანში ეს ფიცი ასეა გამოხატული: „(გაიხსენე მუჰამმედ) ***აკი, შენმა ღმერთმა ადამის შვილთა წელიდან მათივე შთამომავლობა გამოიყვანა, და საკუთარი თავის***





***წინააღმდეგ ამოწმებინა*** (კითხვაზე): ***„განა არა ვარ თქვენი ღმერთი მე?“ უთხრეს: „დიახ, ვაღიარეთ ჩვენ*** (რომ ჩვენი გამჩენი ხარ), (ყველაფერი ეს იმისათვის)“ ***უეჭველად, ჩვენ არ ვუწყოდით ამას, რომ არ ეთქვათ აღდგომის დღეს“.*** *(არაფი, 7/172)*

ყოველდღიურად, თითოეული სავალდებულო ნამაზის წინ, მინარეთიდან ეზანი იკითხება. დილის ეზანი ცოტათი განსხვავდება დანარჩენებისგან, მასში სიტყვების „წადით ხსნისკენ“ შემდეგ ორჯერ ემატება სიტყვები „ნამაზი ძილზე უკეთესია“ (ასსალათუ ხაირუმ მინანაუმ). შიიტები ამ სიტყვების ნაცვლად წარმოთქვამენ; „წადით კარგი საქმეებისკენ“ (ხაია ალალ ხაირილ ამალ) (ნახ. დამატება ა)

ეზანი

ალლაჰი ყველაფერზე უდიდესია (ოთხჯერ),

ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა (ორჯერ),

ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია (ორჯერ)

წადით ხსნისკენ (ორჯერ),

ალლაჰი ყველაფერზე უდიდესია (ორჯერ)

არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა (ერჯერ).

ყამეთი

(იყამა იკითხება სავალდებულო ნამაზის წინ)(ნამაზის დაწყების შეხსენება) ასე ჟღერს (ნახეთ, დამატება ბ);

ალლაჰის ყველაფერზე უდიდესია (ოთხჯერ),

ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა (ორჯერ),





ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია (ორჯერ),

წადით ხსნისკენ (ორჯერ),

ნამაზი დადგა (ორჯერ),

ალლაჰი ყველაფერზე უდიდესია (ორჯერ),

არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა (ერთჯერ)

## პირველი ნაბიჯები ცხოვრებაში

522. მიღებულია, რომ ახალდაბადებულ ბავშვს თავზე თმა შევაჭრათ და ღარიბ ადამიანებს იმ რაოდენობის სადაყა მივცეთ, რამდენსაც ვერცხლზე გადაანგარიშებით, ბავშვის თმა იწონის. თუ არის საშუალება, მსხვერპლად შესაწირ ცხოველს (ყურბან აკიკა) კლავენ, რომლითაც ღარიბებსა და პატივცემულ ადამიანებს უმასპინძლდებიან.

523. მამრობითი სქესის ბავშვის წინდასაცვეთად დროში დადგენილი შეზღუდვა არ არის, მაგრამ ეს ოპერაცია, ჩვეულებრივ ახალგაზრდულ ასაკში კეთდება. წინდაცვეთა იმ მამაკაცებისთვის, რომლებმაც ისლამი ზრდასრულ ასაკში მიიღეს, აუცილებელი არ არის

524. როდესაც ბავშვი რელიგიური აღზრდისთვის საკმარის ასაკს აღწევს (ჩვეულებრივ, როდესაც 4 წელი უსრულდება), ოჯახი სადილზე იკრიბება და ბავშვი პირველ გაკვეთილს იღებს. საჭიროა სურა „ალაყის“ 4 აიათის წაკითხვა, რომელიც წერა-კითხვის არმცოდნე წმინდა მუჰამმედს ﷺ ზეგარდმოევლინა და რომელიც შეიცავს წერა-კითხვის შესწავლისკენ მოწოდებას. მიიჩნევა, რომ ეს რიტუალი, შესაძლებელია, სიწმინდისა და სიკეთის მიზეზი გახდეს. ბავშვს





თხოვენ, ეს აიათები სიტყვებით გაიმეოროს. ამ აიათების აზრობრივი თარგმანი ასეთია (ნახ. დამატება გ):

***„მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით***

***იკითხე*** (ზეშთაგონება)***, შენი ღმერთის სახელით, რომელმაც გააჩინა! მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან!***

***იკითხე! ღმერთი შენი უსასრულო კეთილშობილების პატრონია, რომელმაც კალმით*** (ადამიანს წერა) (კალმის საშუალებით) ***შეასწავლა!***

***შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან*** (ადრე) ***არ იცოდა!“.*** *(ყურანი, ალაყი, 96/1-5)*

525. 7 წლისთვის ბავშვს ნამაზის შესრულება უნდა ვასწავლოთ. თუ ის სწავლის სურვილს არ ამჟღავნებს, მშობლებს შეუძლიათ, მის მიმართ აღმზრდელობითი ზომები გამოიყენონ.

526. სრულწლოვანების მიღწევისას ნამაზი და მარხვა ბავშვისთვის აუცილებელი ხდება. მუსლიმურ ოჯახებში, ჯერ კიდევ სრულწლოვან ასაკამდე ბავშვებმა ნამაზისა და მარხვის შესახებ იციან. უეჭველად, როდესაც ვაჟიშვილი ან ქალიშვილი რამაზნის თვეში, პირველად, მარხვას იჭერენ, სახლში ბედნიერება და დღესასწაულის ატმოსფერო იწყებს გამეფებას. ამ ასაკამდე მას მარხვას თანდათანობით აჩვევენ: დასაწყისში—ერთი დღით, მომდევნო წელს—რამდენიმე დღით, ხოლო თორმეტი წლის ასაკში მას მარხვის დაჭერა უკვე მთელი თვის განმავლობაში შეუძლია.

### ჰაჯობა

527. განსაზღვრული პირობების არსებობისას ჰაჯობა მუსლიმებისთვის სავალდებულო ხდება. მთვარის მეთორმეტე თვის ზულხიჯას მეორე კვირის დასაწყისში მომლოცველები მექასკენ მიემართებიან.





ჰაჯობა სრულდება ერთი კვირის განმავლობაში მექასა და მის შემოგარენში: მინაში, არაფატის ველსა და მუზდალიფაში. უმრას შესრულება სუნნეთს (სასურველს, მაგრამ არასავალდებულოს) წარმოადგენს. ის ადამიანისგან ჰაჯობის შესრულების ვალდებულებას არ ხსნის.

527 ა. ჰაჯობის შემსრულებელი ადამიანი „იჰრამის" მდგომარეობაში უნდა შევიდეს, როდესაც ჩვეულებრივ მდგომარეობაში დაშვებული ზოგიერთი ქმედება აკრძალული ხდება. ამისათვის ის სპეციალურ სამოსში „იჰრამში" ეწყობა, რომელიც ქსოვილის ორ ნაჭერს წარმოადგენს: ერთი ფარავს სხეულს წელს ქვემოთ, ხოლო მეორე მხრებზეა მოსხმული. თავი ღიად რჩება. იცვამენ სანდლებს შესაკრავების გარეშე. ქალები ჰაჯობას ჩვეულებრივ ტანსაცმელში ასრულებენ, რომელიც სახის ხელის მტევნებისა და ქუსლების გარდა მთელ სხეულს უნდა ფარავდეს. მომლოცველები იჰრამში უნდა გამოეწყონ მექას აკრძალული ტერიტორიის მიღმა, სპეციალურ პუნქტებში—მიქატებში. იჰრამში შესული მომლოცველები ნებაყოფლობითი ნამაზის ორ მუხლს ასრულებენ და წარმოთქვამენ განზრახვას: „განზრახული მაქვს ჰაჯობის შესრულება" (ან უმრას) და იწყებენ „თალბიას" წარმოთქმას, რომელიც ჰაჯობის ერთგვარი ჰიმნია. იჰრამის მდგომარეობაში არ შეიძლება თმის გაპარსვა, ფრჩხილების დაჭრა, ინტიმური კავშირები, ნელსაცხებლის გამოყენება. ზულხიჯას თვის 8 რიცხვში მომლოცველები ღამეს მინაში ატარებენ. 9-ში შუადღისას ისინი არაფატის ველზე ადგამენ ფეხს, რათა მზის ჩასვლამდე მთელი დღე თაყვანისცემებსა და ვედრებებში გაატარონ. მზის ჩასვლის შემდეგ მუზდალიფისკენ მიემართებიან და ღამეს იქ ატარებენ. მომდევნო დილით მინაში ბრუნდებიან, სადაც ზულხიჯას





12 ან 13 რიცხვამდე რჩებიან. 10-ში შუადღემდე შაითნის ჩაქოლვის რიტუალს დიდ ჭაში ასრულებენ, ხოლო მომდევნო 2 ან 3 დღეს, შუადღემდე—მცირე, საშუალო და დიდ ჭაში. იმავე დღეებში მომლოცველები მექაში შემოვლის რიტუალს (თავაფს), საფასა და მარვას ბორცვებს შორის სირბილს ასრულებენ. ჰაჯობის დროს შესასრულებელი ვედრებები მოყვანილია დამატებაში.

527 ბ. უმრას დროს მინას, არაფატისა და მუზდალიფის მონახულება და ქვებით შაითნის ჩაქოლვა არ ხდება. უმრას დროს იხრამის მდგომარეობაში სრულდება ქააბას გარშემოვლა და სირბილი საფასა და მარვას გორაკებს შორის.

528. ზექათი არის გადასახადი, რომელიც ამოიღება მიწათმოქმედებიდან, ვაჭრობიდან, სასარგებლო წიაღისეულის მოპოვებიდან, წარმოებისა და მეცხოველეობის შემოსავლებიდან. ჩვენ დროში ზექათის გადახდა, როგორც მუსლიმურ, ასევე არამუსლიმურ ქვეყნებში დატოვებულია თითოეული ადამიანის სინდისზე. თუ ვინმე განსაზღვრულ ქონებას ფლობს (ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს ის შეადგენდა არანაკლებ 200 დირჰემს ვერცხლით, ახლა 90 გრ. ოქროს ექვივალენტურია) და ის საკუთრებაშია ერთი წლის განმავლობაში, მისგან 2,5%-ის გადახდა ზექათის სახით უნდა მოხდეს. თუ ადამაინს ვალი აქვს, მაშინ ის უნდა გამოირიცხოს იმ თანხიდან, რომელიც დაბეგვრას ექვემდებარება. ზექათის გადახდა ხდება უშუალოდ, ან საქველმოქმედო ფონდების დახმარებით. ყურანის მიხედვით, ზექათი განკუთვნილია ადამიანთა შემდეგი კატეგორიებისთვის: ***„უეჭველად, მოწყალებანი სავალდებულოა ალლაჰისგან და განკუთვნილია: უპოვართათვის, ღატაკთათვის, ასევე იმათთვის, ვინც ამ საქმითაა დაკავებული, ვისი გულების მოგებაც შე-***





***საძლებელია, მონათათვის, ასევე ვინც ვალშია, ვინც ალლაჰის გზას ადგას და მგზავრთათვის. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია".*** *(თაუბა, 9/60)*

ზექათის წლიური რაოდენობა შეიძლება მიეცეს ან ერთ ადამიანს ან რამდენიმეს მოცემული კატეგორიებიდან. (ნახ. პარ. 353-359)

529. მეორე გადასახადი დაკავშირებულია ორ მუსლიმურ დღესასწაულთან. თითოეული მუსლიმი ვალდებულია რამაზნის მარხვის თვეში გადაიხადოს თანხა, რომელიც ერთი დღის განმავლობაში ერთი ადამიანის გამოსაკვებად არის საკმარისი. ჰაჯობის შემსრულებელი მომლოცველები, ასევე შეძლებული ადამიანები, მსხვერპლშეწირვის დღესასწაულის (ყურბან-ბაირამი) დროს ცხოველებს კლავენ და ხორცს გაჭირვებულებსა და ნათესავებს ურიგებენ.

530. ვეხებით რა ფულის საკითხს, ზედმეტი არ იქნება შეგახსენოთ, რომ მუსლიმს აკრძალული აქვს კაპიტალიდან პროცენტის აღება და გაცემა, აზარტულ თამაშებში (ლატარია, კაზინო და სხვა) მონაწილეობის მიღება. ამიტომ კრედიტირების დროს ასეთ საქმეებში პროცენტის აღებისგან თავი უნდა შევიკავოთ. პროცენტს, რომელსაც ბანკი შენახულ თანხაზე რიცხავს, საკმაოდ ჩახლართული ხასიათი აქვს და დამოკიდებულია ბანკის მართვის მექანიზმზე. თუ ბანკი შენახულ ფულზე პროცენტებს რიცხავს, ეს უკანონობაა.

531. ისლამური კანონებით მართული სახელმწიფოს, ან საზოგადოებრივ საწყისებზე (ურთიერთდახმარების სალაროებით) არსებული ორგანიზაციების მიერ განხორციელებული დაზღვევა ნებადართულია, ხოლო დაზღვევა კაპიტალისტური საზოგადოების პრინციპებზე—აკრძალული.





**ქორწინება**

532. მუსლიმ კაცს შეუძლია არა მარტო მუსლიმ ქალზე, არამედ ქრისტიანზეც და იუდეველზეც დაქორწინება, *(მაიდა, 5/5)*. მაგრამ მას არ შეუძლია ცოლად მოიყვანოს კერპთაყვანისმცემელი, მრავალღმერთიანი ან ათეისტი. მუსლიმ ქალს არ შეუძლია ცოლად გაჰყვეს არამუსლიმს. თუ ასეთი ქორწინება შედგა, ის უნდა გაწყდეს *(ყურანი, ბაყარა, 2/21, მუმთეჰინე, 60/10)*

533. იმ შემთხვევაშიც კი, თუ იუდეველ ან ქრისტიან ცოლს არ უნდა მუსლიმი ქმრის რელიგიის მიღება, მათი ქორწინება ნამდვილად ჩაითვლება და ურთიერთშეთანხმებით, შეიძლება, შენარჩუნებული იყოს. იმ შემთხვევაში, თუ ცოლი იმათი რიცხვიდანაა, რომლებთანაც ყურანი ქორწინებას კრძალავს, მას თავიდან რწმენის მიღებას სთავაზობენ და თუ ის ჯიუტობას აგრძელებს, მასთან ქორწინება უნდა გაწყდეს. მსგავს შემთხვევებში ქალს მოფიქრებისთვის გარკვეული დრო ეძლევა. თუ მისი ამოწურვის შემდეგ ქალი თავის აზრს არ შეიცვლის, მაშინ გაყრის პროცესი იწყება.

534. ქალი, რომელიც არამუსლიმზეა დაქორწინებული, ისლამის მიღების შემდეგ მას უნდა გაეყაროს. ამისათვის ქმარს ეძლევა გარკვეული დრო მოსაფიქრებლად. თუ ის ისლამს არ მიიღებს, მათი ქორწინება წყდება.





## გარდაცვალება

535. გარდაცვალების წინ მუსლიმი უნდა ეცადოს ერთღმერთიანობის დამადასტურებელი სიტყვები წარმოთქვას: „ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა და ვამოწმებ, რომ მუჰამმედი მისი მონა-მსახური და შუამავალია“, რათა მარადიულ სამყოფელში ალლაჰის მონა-მსახურად წავიდეს. მის გვერდით მყოფნი მას ამშვიდებენ, წარმოთქვამენ რა იგივე სიტყვებს ხმამაღლა. მომაკვდავს ხელებს უწყობენ, როგორც ნამაზში—მეზჰებთან შესაბამისობაში—მკერდზე ან სხეულის გასწვრივ.

536. დაკრძალვის წინ სხეულს ბანენ. მიცვალებულს ხდიან ტანსაცმელს და დასაწყისში ბანენ საპნით, მეორედ—სუფთა წყლით და მესამედ მთელ სხეულს ადუღებული (თბილი) წყლით ჩამობანენ. თუ არ არის განბანვის საშუალება, მაშინ თეიმუმიც საკმარისია. შემდეგ სხეულს ქეფენის რამდენიმე ფენაში ახვევენ და ასრულებენ ჯანაზა-ნამაზს. ნამაზი შეიძლება შესრულდეს იმისგან დამოუკიდებლად, თუ სად მდებარეობს მიცვალებულის სხეული გვერდით, თუ დედამიწის რომელიმე წერტილში. საფლავს თხრიან მექას პარალელურად. მიცვალებულს საფლავში აწვენენ, მის სახეს ქააბასკენ აბრუნებენ. საფლავში ჩასვენებისას უნდა წარმოითქვას: „ალლაჰის სახელით და ისლამის რელიგიის თანახმად“. ისლამის სწავლების მიხედვით, გარდაცვლილთან საფლავში ორი ანგელოზი მიდის და რწმენის შესახებ ეკითხებიან. ამიტომ დაკრძალვისას შემდეგი დარიგება იკითხება:

„ალლაჰის მონა-მსახურო (მამაკაცებსაც და ქალებსაც)! გაიხსენე შენი ფიცი, რომელიც გარდაცვალების წინ მიეცი! გაიხსენე ის: არ არსებობს სხვა ღვთაება ალლაჰის გარდა და მუჰამმედი მისი შუა-





მავალია! ის, რომ სამოთხე არსებობს, ჭეშმარიტია. საფლავში დაკითხვა ჭეშმარიტია, მოვა განკითხვისა და დასჯის დღე, ამაში ეჭვი არ არის. ალლაჰი გააცოცხლებს მათ, რომლებიც საფლავში არიან. აღიარე ალლაჰი შენ გამჩენად, მუჰამმედი—შუამავლად, ყურანი—გზისმკვლევად, ქააბა, რომლისკენაც ლოცვის დროს დგები—ყიბლედ და ყველა მუსლიმი—ძმებად. დაე, ალლაჰმა მოგცეს ძალები ამ გამოცდაში. ვინაიდან ყურანში ნათქვამია: ***„ალლაჰი განუმტკიცებს ჭეშმარიტებას, რომელთაც ირწმუნეს მტკიცე სიტყვით ამყვეყნადაც და იმქვეყნადაც. და აცდენს ალლაჰი უსამართლონს. და იქმს ალლაჰი, ინებებს რასაც“.*** *(იბრაჰიმი, 14/27)* ის ასევე ამბობს: ***„დაუბრუნდი შენს ღმერთს კმაყოფილი, სიმშვიდემოპოვებული! შედი ჩემს მსახურთა რიგებში! შედი ჩემს სამოთხეში!“*** *(ფეჯრი 89/28-30)* (ნახ. დამატება 10)

537. საფლავი მოვლილი უნდა იყოს, მაგრამ აკრძალულია მის მოწყობაზე დიდი ხარჯის გაწევა. თუ სახსრები არის, უმჯობესია ის ღარიბებისა და გაჭირვებულებისთვის დაიხარჯოს და მათ ვთხოვოთ, გარდაცვლილისთვის ალლაჰს შეევედრონ.

## ყოველდღიური ცხოვრება

538. მუსლიმს, ყოველდღიური, ხუთჯერადი ნამაზისა და ყოველწლიური მარხვის გარდა, სხვა ღვთისმსახურებების შესრულების რეკომენდაციაც ეძლევა. მათ შორის ყველაზე მთავარია ყურანის განუწყვეტელი კითხვა (აუცილებლობის შემთხვევაში თარგმანით) და მის ჭეშმარიტებებზე დაფიქრება. ყურანისეული დარიგებები ცხოვრებაში მუდმივად უნდა განხორციელდეს. რა უნდა იყოს იმაზე ფასეული, ვიდრე ის, რასაც ჩვენი გამჩენი გვიბრძანებს.





539. რაიმე საქმის დაწყების წინ საჭიროა „ბისმილლაჰი“-ს (ალლაჰის სახელით) თქმა, ხოლო მისი დამთავრების შემდეგ—„ელჰამდულილლაჰ“-ის(ქება-დიდება ალლაჰს), რაიმეს გაკეთების განზრახვისას ან დაპირების მიცემისას, უნდა დავამატოთ „ინშალლაჰ“ (თუ ალლაჰი ისურვებს).

540. როდესაც მუსლიმები ერთმანეთს ხვდებიან, ერთმანეთს ესალმებიან სიტყვებით *„სალამ ალეიქუმ“,* პასუხად კი წარმოთქვამენ *„ალეიქუმ სალამ“.* ეს სიტყვები აღნიშნავს *„მშვიდობა თქვენ“—„თქვენც მშვიდობა“.* ეჭვგარეშეა, რომ ამ მისალმებაში უფრო მეტი აზრი და მადლია, ვიდრე ჯაჰილიის (უმეცრების) ტრადიციებიდან მოსულში. მაგალითად: „დილა მშვიდობის!“ „დღე მშვიდობის!“, „საღამო მშვიდობისა!“

541. კარგ ჩვეულებას წარმოადგენს ძილის წინ და გაღვიძების შემდეგ ალლაჰისთვის ქება-დიდების შესხმა. ყველაზე ხშირად უნდა ვთქვათ—„სუბჰანელლაჰ“ (დიდება ალლაჰს) სასურველია ხშირად მივესალმოთ წმინდა შუამავალს ﷺ, მაგალითად, ასეთნაირად: „ალლაჰუმე სალლი ალა მუჰამმედინ ვე ბერექ ვე სელლემ“ (ოჰ, ალლაჰო, მიესალმე მუჰამმედს, დალოცე და დაიცავი იგი).

542. ალლაჰის შუამავალი ﷺ უპირატესობას აძლევდა ყველაფრის მარჯვენა მხრიდან დაწყებას: ფეხსაცმლის ჩაცმას მარჯვენა ფეხიდან იწყებდა, ხოლო გახდას, პირიქით—მარცხენადან. როდესაც ტანსაცმელს იცვამდა, ხელს ჯერ, მარჯვენა სახელოში უყრიდა, შემდეგ კი—მარცხენაში. მეჩეთში და სახლში მარჯვენა ფეხით შედიოდა, ხოლო საპირფარეშოში ან აბაზანაში—მარცხენათი. სახლიდან და მეჩეთიდან მარცხენა ფეხით გამოდიოდა, ხოლო საპირფარეშოდან და აბაზანიდან—მარჯვენათი.





## ჭამა და სმა

543. აქ შევეხებით ზოგიერთ მნიშვნელოვან ასპექტს, რომელიც ჭამა-სმას ეხება.

544. მუსლიმებს აკრძალული აქვთ ალკოჰოლური სასმელები და ნებისმიერი სახით ღორის ხორცი, ასევე ღორის ცხიმის მიღება. ყურანში ალკოჰოლურ სასმელებთან დაკავშირებით გამოყენებულია სიტყვა „ხამრი“, რაც აღნიშნავს ადუღებულ ღვინის წვენს. ალლაჰის შუამავალმა ﷺ განმარტა, რომ ამ კატეგორიაში შედის, როგორც ყურძენი, ასევე ფინიკი, ხორბალი და ნებისმიერი სხვა პროდუქტი, რომელსაც ალკოჰოლური სასმელის დასამზადებლად იყენებენ. როდესაც გამოცხადდა ალკოჰოლური სასმელების გამოყენების აკრძალვა, მედინას ქუჩებში არა მარტო გადაღვრილი ღვინო, არამედ ალკოჰოლური სასმელების სხვა სახეობებიც მიედინებოდა. ასევე ღირს გავიხსენოთ, რომ ხამრი ფინიკისგანაც მზადდება.

რაც შეეხება საკვებს, უნდა ითქვას, რომ მუსლიმს ეკრძალება საკვებში იმ ცხოველის ხორცის გამოყენება, რომელიც ისლამის წესების მიხედვით არ არის დაკლული. ყურანში ნაბრძანებია: ***„თქვენ აგეკრძალათ ლეში, სისხლი, ღორის ხორცი და ის, რაც ალლაჰის სახელით არ დაკლულა; აგრეთვე დახრჩობილი, დარტყმით მოკლული, სიმაღლიდან ჩამოვარდნილი, რქებზე წამოგებული, გარეული ცხოველის დაგლეჯილი, იმის გამოკლებით, რომელიც თქვენ დაკალით წესისამებრ; და კერპთა სამსხვერპლოზე დაკლული; და ისიც, რომ ისრებით მოკლული გაინაწილოთ; ეს ყველაფერი სიბილწეა. დღეს რომელთაც არ იწამეს, იმათ უკვე გადაეწურათ იმედი, თქვენს რწმენას ჩამოგაშორონ, და ნუ გეშინიათ მათი, არამედ გეშინოდეთ ჩემი! დღეს მე სრულვჰყავი თქვენი რჯული თქვენთვის, სრულად***





***გიბოძეთ წყალობა ჩემი და ავირჩიე ისლამი თქვენს სარწმუნოებად. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.“*** *(მაიდა, 5/3)*

თუ საკვებად დაშვებული ცხოველი ან ფრინველი დაკლულია არამუსლიმის მიერ, ის აკრძალული (ჰარამი) ხდება. თუ ისინი დაკლული იქნებიან წიგნბოძებულთა მიერ (იუდეველები ან ქრიტიანები), წესების დაცვის შემთხვევაში, ასეთი ხორცის ჭამა დაშვებულია. თუ ქათამი დამხრჩვალია, მაშინ მისი ხორცის ჭამა დაშვებული არ არის, მიუხედავად იმისა, თუ ვინ გააკეთა ეს. იმათი ხორციც, რომლებიც წყალშიც ცხოვრობენ და ხმელეთზეც (ნიანგი, კუ) ასევე აკრძალულია.

545. ისლამის კანონების მიხედვით ცხოველის დაკვლა შემდეგნაირად ხდება: თავიდან ამბობენ *„ბისმილლაჰს“*, რის შემდეგაც ცხოველს ჭრიან ყელს (ტრაქეას და საყლაპავ მილს), კისრის ორ არტერიას, ამასთან უნდა ვერიდოთ ხერხემლის დაზიანებას; შემდეგ ელოდებიან ცხოველის სიკვდილს და იწყებენ მისი ხორცის დანაწილებას.

546. ისლამის მიხედვით ოქროსა და ვერცხლის ჭურჭლის გამოყენება აკრძალულია. უკეთილშობილესმა შუამავალმა ﷺ თქვა: „ოქროსა და აბრეშუმის გამოყენება ჩემი თანამიმდევარი მამაკაცებისთვის აკრძალულია, ხოლო ქალებისთვის—ნებადართული“. მაგრამ აქ არის ზოგიერთი გამონაკლისი. აბრეშუმის გამოყენება მეომრებისთვის ტანსაცმლის შესაკერად ნებადართულია. შესაძლებელია, ოქრო გამოყენებული იქნეს, არა მარტო ფულადი ექვივალენტის სახით, არამედ სტომატოლოგიაშიც. ცნობილია შემთხვევა ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებიდან: მისმა ერთ-ერთმა თანამიმდევარმა, არფაჯა იბნ ასადმა ერთ ბრძოლაში ცხვირი დაკარგა და მის ადგილზე ვერცხლის





პროთეზი დაიყენა, რომელმაც დროთა განმავლობაში კოროზირება დაიწყო და მაშინ წმინდა შუამავალმა ﷺ ოქროს პროთეზის დაყენების ნება მისცა.

## ტანსაცმელი და თმის მოვლა

547. მამაკაცებისთვის ნატურალური აბრეშუმისგან დამზადებული ტანსაცმლის ტარება აკრძალულია. წმინდა შუამავალი ﷺ მამაკაცებს წითელი ფერის ტანსაცმლის ჩაცმის ნებას არ რთავდა. ის თავადაც წვერს ატარებდა და თავის თანამიმდევრებსაც ამის გაკეთებას ურჩევდა.

548. მუსლიმმა ქალებმა მოკრძალებულად უნდა ჩაიცვან. მათი ტანსაცმელი ტანზე ძალიან შემოტმასნილი, ღია და გამჭვირვალე არ უნდა იყოს და უცხო, არამოკრძალებული თვალისგან იფარავდეს. ღიად შეიძლება დარჩეს მხოლოდ, სახე ხელის მტევნები და ქუსლები.

## ნამაზი (ლოცვა)

549. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: *„სისუფთავე რწმენის ნახევარია“*. ლოცვის შესრულების წინ, პირველ რიგში, განბანვა უნდა შესრულდეს. ჩვეულებრივ მდგომარეობაში შესაძლებელია, მცირე განბანვა (ვუდუ) შესრულდეს, მაგრამ არის შემთხვევები, როდესაც აუცილებელია ღუსლის (დიდი განბანვა) აღება. კერძოდ კი: ინტიმური კავშირის, მამაკაცებში პოლუციის, ქალებში მენსტრუაციის და მშობიარობის შემდგომი სისხლდენის შემდეგ. დიდი განბანვის შესრულება სასურველია პარასკევის სადღესასწაულო ნამაზის წინაც.





550. სრული განბანვა—ღუსლი. თავიდან სრულდება მცირე განბანვა, შემდეგ სამჯერ ხდება მთელი სხეულის ჩამობანა. თუ ადამიანი აბაზანაში ჩამჯდარი იბანს, მაშინ დაბანის შემდეგ გამოყენებული წყალი უნდა გადაიღვაროს და სხეული სუფთა წყლით ჩამოიბანოს.

551. მცირე განბანვა შემდეგნაირად ხდება: აუცილებლია გვქონდეს ალლაჰის გულისთვის გასუფთავების განზრახვა, წარმოვთქვათ „ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიიმ" (მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით), დავიბანოთ ხელები მაჯებამდე, გამოვივლოთ წყალი პირში და გამოვიწმინდოთ კბილები, გამოვივლოთ წყალი ცხვირში, დავიბანოთ პირი თმის ზრდის საზღვრიდან ნიკაპამდე, დავიბანოთ ჯერ მარჯვენა, ხოლო შემდეგ მარცხენა ხელი იდაყვამდე, გავიწმინდოთ სველი ხელით თავი და ყურები (ზოგიერთი მეზჰების მიხედვით კისერიც) და ბოლოს დავიბანოთ ჯერ მარჯვენა, ხოლო შემდეგ მარცხენა ფეხი წვივამდე. ყველა ეს ქმედება თავისა და ყურების გაწმენდის გარდა, სამჯერ სრულდება. ასე ხდება ჩვეულებრივ პირობებში, მაგრამ თუ წყალი არასაკმარისია, შესაძლოა, ყველა მოქმედება მხოლოდ ერთჯერ შესრულდეს.

552. იმ პირობებში, როდესაც წყალი საერთოდ არ არის, სრული და მცირე განბანვის ნაცვლად შესაძლებელია, თეიმუმის (მიწით განწმენდა) შესრულება. ავადმყოფი ადამიანები, რომელთათვისაც წყალთან შეხება უკუჩვენებაა, ასევე თეიმუმს ასრულებენ. თეიმუმი შემდეგნაირად სრულდება: კეთდება განზრახვა, შემდეგ წარმოვთქვამთ „ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიიმ", ამის შემდეგ ხელისგულებს ვაბჯენთ მიწაზე და წინ და უკან ვუსვამთ, შემდეგ მარცხენა ხელისგულს მარჯვენაზე იდაყვამდე, ბოლოს კი—





მარჯვენა ხელისგულს მარცხენა ხელის იდაყვამდე ვუსვამთ. თეიმუმი არის უზენაესის წინაშე ადამიანის მორჩილების სიმბოლო.

553. განბანვის გაახლება ყოველი ნამაზის წინ აუცილებელი არ არის. მაგრამ ის აუცილებლად უნდა განახლდეს ძილის, მცირე და დიდი ფიზიოლოგიური მოთხოვნილების დაკმაყოფილების, გაზების გამოშვებისა და პირღებინების შემდეგ. საფირფარეშოში, პირველ რიგში, უნდა გამოვიყენოთ არა ქაღალდი, არამედ წყალი. უნდა მოვერიდოთ ისეთი ქაღალდის გამოყენებას, რომელზეც რაღაც არის დაწერილი. პირველი, ეს ვნებს ჯანმრთელობას და მეორე, ქაღალდზე, შესაძლოა, დაწერილი იყოს ალლაჰის სახელი და საპირფარეშოში ასეთი ქაღალდის გამოყენება უზენაესისადმი უპატივცემულობის გამოვლინება იქნება.

554. ნამაზის შესრულების დროს შემდეგი პირობები უნდა დავიცვათ: სხეულის, ტანსაცმლისა და ნამაზის შესასრულებელი ადგილის სისუფთავე (ნამაზისთვის მეჩეთი და ხალიჩა აუცილებელი არ არის), აუცილებელია სხეულის აკრძალული ნაწილების ტანსაცმლით დაფარვა, ქააბას მიმართულებით დგომა. მსოფლიოს რუკისა და კომპასის გამოყენებით, საჭირო მიმართულების განსაზღვრა საკმარისად ადვილია. მექა მდებარეობს არაბეთის ნახევარკუნძულის დასავლეთ საზღვრებთან ახლოს. ამიტომ საფრანგეთის მოსახლეობისთვის დაახლოებითი მიმართულება იქნება სამხრეთ-აღმოსავლეთი, მავრიტანიისა და სენეგალის მოსახლეობისთვის—აღმოსავლეთი, კვებეკის მოსახლეობისთვის—აღმოსავლეთი, სამხრეთ აღმოსავლეთი.

555. მუსლიმი ვალდებულია, დღეში ხუთჯერ აუცილებელი ნამაზი შეასრულოს. ყოველ პარასკევს მეჩეთში კოლექტიური სადღესასწაულო ნამაზი





სრულდება. გარდა ამისა, წლის განმავლობაში კიდევ ორ სადღესასწაულო ნამაზს ლოცულობენ. ერთი მათგანი აღნიშნავს რამაზნის თვეში მარხვის დამთავრებას, ხოლო მეორე სრულდება მსხვერპლშეწირვის (ყურბან-ბაირამის) დღეს, რომელიც ჰაჯობის დროზე მოდის. ნამაზები განსხვავდება თავიანთი ხანგრძლივობით, ვინაიდან შედგება მუხლების სხვადასხვა რიცხვისგან. მაგალითად დილის ნამაზის ფარძი (დილის სავალდებულო ნამაზი) შედგება ორი მუხლისგან, ხოლო შუადღისა და ნაშუადღევის ნამაზის ფარძი—ოთხი მუხლისგან. საღამოს ნამაზის ფარძი მოიცავს სამ მუხლს, ხოლო ღამის ნამაზის ფარძი—ოთხი მუხლს. ჯუმა და სადღესასწაულო ნამაზს ორ მუხლად ლოცულობენ. არის კიდევ ერთი ნამაზი, რომელიც ახლოსაა აუცილებელთან. ეს არის ვითრი ნამაზი, რომელიც შედგება სამი მუხლისგან. ის ღამის ნამაზის შემდეგ სრულდება.

555 ა. დღის განმავლობაში სრულდება ხუთი სავალდებულო (ფარძი) ნამაზი. მაგრამ წმინდა შუამავალმა ﷺ საკუთარ მაგალითზე გვიჩვენა, რომ სავალდებულოსთან ერთად დამატებითი ნამაზის შესრულებასაც უნდა შევეცადოთ. ასე, მაგალითად დილის სავალდებულო ნამაზის წინ სრულდება ორი მუხლი დამატებითი ლოცვა. შუადღის სავალდებულო ნამაზის წინ —ოთხი მუხლი, ხოლო შემდეგ კიდევ ორი. ნაშუადღევის ნამაზის წინ სრულდება ოთხი მუხლი დამატებითი ლოცვა, საღამოს სავალდებულო ნამაზის შემდეგ—ორი მუხლი, ხოლო ღამის სავალდებულო ნამაზამდე—ოთხი მუხლი დამატებითი ლოცვა, ხოლო შემდეგ კიდევ ორი მუხლი. ღამის ლოცვის შემდეგ სრულდება ვითრი-ნამაზის სამი მუხლი. მისი შესრულების რიგი სხვადასხვა მეზჰებებში განსხვავებულია. ასე მაგალითად, ჰანეფიტურ მეზჰებში ვითრი-ნამაზი





სრულდება სამ მუხლად, ამასთან მეორე მუხლის შესრულების შემდეგ, ვჯდებით და „ეთთეხიიათუს" ვკითხულობთ, ხოლო მესამე მუხლში წელში მოხრის წინ ვედრება „ქუნუთი" იკითხება. სხვა მეზჰებების მიხედვით, თავიდან სრულდება ორი მუხლისგან შემდგარი ნამაზი, შედეგ ცალკე სრულდება ერთი მუხლი, რომელშიც „ქუნუთი" არ იკითხება. ამ ნამაზების გარდა შეიძლება შესრულდეს დიდი რაოდენობით ლოცვები. რაც უფრო მეტად ღვთისმოშიში იქნება მუსლიმი, მით უფრო მეტად იქნება ალლაჰი მისგან კმაყოფილი. მეჩეთის მონახულების დროს ლამაზ ქმედებად მიიჩნევა მისასალმებელი ნამაზის ორი მუხლის შესრულება. სხვა დამატებითი ნამაზები შესაძლებელია, ნებისმიერ დროს შესრულდეს, იმ დროების გარდა, რომელიც ყველა ნამაზისთვის აკრძალულია: მზის ამოსვლის, ჩასვლის და ზენიტში ყოფნის დროს.

556. ნამაზი შემდეგნაირად სრულდება: განბანვის შესრულების შემდეგ ქააბას მიმართულებით უნდა დავდგეთ, ხელები ყურის ბიბილოებთან ავწიოთ და განზრახვა წარმოვთქვათ: „განზრახული მაქვს, ქააბასკენ მიმართულმა, შევასრულო (ან იმამს მივყვე) ალლაჰის კმაყოფილების გულისთვის ამა და ამ ნამაზის ამდენი და ამდენი მუხლის ლოცვა". თუ ნამაზი იმამის უკან სრულდება, განზრახვაში აუცილებელია დავამატოთ, „მივყვები იმამს" (თუნდაც ორი ადამიანი არის, მათ ნამაზი ერთად უნდა შეასრულონ. ერთ-ერთი მათგანი იმამი იქნება, მეორე კი მას მიჰყვება და მის მარჯვნივ ოდნავ უკან, რამდენიმე თითის მანძილზე დგება. თუ იმამს ორი ან მეტი ადამიანი მიჰყვება, მაშინ ისინი დგებიან იმამის უკან და რიგს წარმოქმნიან. იმამის მიმყოლნი ხმამაღლა არაფერს ამბობენ, მათთვის საკმარისია ისიც, რასაც იმამი კითხულობს) შემდეგ უნდა წარმოვთქვათ თექბირი „ალლაჰუ ექ-





ბერ“ (ალლაჰი უდიდესია) და ხელები ჩამოვუშვათ. მალიქის მეზჰების, ასევე შიიტთა სწავლების მიხედვით, ხელები სხეულის გასწვრივ უნდა ჩამოვუშვათ. სხვა სამი მეზჰეფის მიხედვით, ხელები ერთდება სხეულის წინ, ამასთან მარჯვენა ხელი მარცხენას ზემოთ მდებარეობს. ამ დროიდან რაიმეს წარმოთქმა, რაც ნამაზს არ ეხება, აქეთ-იქით ყურება (საჭიროა მხოლოდ მიწიერი თაყვანისცემის ადგილს ვუყუროთ) იკრძალება, ანუ უნდა ვერიდოთ ისეთ ქმედებებს, რომლებმაც, შესაძლოა, ნამაზი, ბათილი გახადოს. ნამაზის ყოველი მოძრაობის წინ, წარმოითქმება თექბირი „ალლაჰუ ექბერ“.

557. ნამაზი იწყება ლოცვით „სუბჰანექელლაჰუმმე“. (ნახ. დამატება ე) შემდეგ იკითხება ყურანის პირველი სურა—„ფათიჰა“. შემდეგ იკითხება ყურანის სხვა სურა ან რამოდენიმე აიათი. სავალდებულო ნამაზის (დილის, საღამოს, ღამის) პირველ ორ მუხლზე, ასევე ჯუმა და სადღესასწაულო ნამაზის დროს იმამი ყურანის სურეებს ხმამაღლა კითხულობს. დანარჩენ შემთხვევაში ყველაფერი ხმადაბლა იკითხება.

558. ყურანიდან სურის ჩაკითხვის შემდეგ, თექბირით *„ალლაჰუ ექბერ“* ვიხრებით წელში, ვეყრდნობით რა ხელისგულებით მუხლებს. ამ დროს უნდა წარმოვთქვათ *„დიდება ჩემს ყოვლისშემძლე გამჩენს“.* წელში გასწორების დროს: *„ალლაჰს ესმის იმის, ვინც მას ხოტბას ასხამს“*, საწყის მდგომარეობაში დაბრუნებისას: *„ჩვენო გამჩენო, ქების ღირსი მხოლოდ შენ ხარ“.* შემდეგ სიტყვებით *„ალლაჰუ ექბერ“* სრულდება მიწიერი თაყვანისცემა. ამ დროს შუბლი, ცხვირი, ხელისგულები და მუხლები მიწას უნდა შეეხოს. ამ მდგომარეობაში სამჯერ წარმოითქმება შემდეგი ლოცვა: *„დიდება ჩემს უზენაეს გამჩენს“.* შემდეგ უნდა ჩავჯდეთ მარცხენა ქუსლზე ისე, რომ ის ოდნავ შევაბრუ-





ნოთ, ამასთან მარჯვენა ფეხი მიწას ეყრდნობა, ხოლო თითები ქააბასკენაა მიმართული. ამ მდგომარეობაში იკითხება ვედრება, რის შემდეგაც უნდა ავდგეთ. ყველა ამ ქმედების (დგომა, წელში მოხრა, სეჯდე, ჯდომა) ჯამი შეადგენს ერთ მუხლს.

559. მეორე მუხლი იწყება ყურანის პირველი სურის, „ფათიჰას" კითხვით, შემდეგ იკითხება ყურანის ერთი მთლიანი სურა ან აიათები. ლოცვა *„სუბჰანექელლაჰუმმე"* არ იკითხება. ამის შემდეგ სრულდება რუქუ (წელში მოხრა) და ორი სეჯდე (მიწიერი თაყვანისცემა). ამ დროს იკითხება იგივე ლოცვები, როგორც პირველი მუხლის დროს. მეორე სეჯდეს შემდეგ, მარცხენა ტერფზე უნდა ჩავჯდეთ და „ეთთეხიიაათუ" ჩავიკითხოთ.

560. დილის ნამაზი ორი მუხლისგან შედგება. „ეთეხიიაათუს" შემდეგ დამატებით ლოცვებს კითხულობენ, შემდეგ თავის მარჯვნივ მიბრუნებით წარმოითქმება *„ესელაამუ ალეიქუმ ვე რეჰმეთულლაჰი"* (მშვიდობა და ალლაჰის წყალობა თქვენ), შემდეგ თავი მარცხნივ ბრუნდება და იგივე სიტყვები წარმოითქმება. თუ ნამაზი მოიცავს ორ მუხლზე მეტს, მაშინ „ეთთეხიიაათუს" ჩაკითხვის შემდეგ, ისევ უნდა ავდგეთ. ისევ იკითხება სურა „ფათიჰა", მაგრამ სხვა სურის ან აიათის კითხვა საჭირო აღარ არის, სრულდება რუქუ და 2 სეჯდე. თუ ნამაზი (საღამოს ლოცვა) სამი მუხლისგან შედგება, მაშინ მე-2-ე მუხლის შემდეგ უნდა ჩავჯდეთ, „ეთთეხიიაათუ" ჩავიკითხოთ და ავდგეთ მესამე მუხლის სალოცავად, ჩავიკითხავთ სურა ფათიჰას, შევასრულებთ რუქულსა და ორ სეჯდეს. ამის შემდეგ ჩავიკითხავთ ეთთეჰიათთან ერთად სხვა ლოცვებს და სალამს მივცემთ. თუ ნამაზი ოთხი მუხლისგან შედგება, მაშინ მესამე მუხლის ორი სეჯდეს შემდეგ ისევ უნდა ავდგეთ, სურა „ფათიჰა" ჩავი-





კითხოთ, შევასრულოთ რუქუ და ორი სეჯდე. შემდეგ ჩამჯდარ მდგომარეობაში ჩავიკითხოთ „ეთეხიიაათუ“ და სხვა ლოცვები, მისალმება მივცეთ და ნამაზი დავასრულოთ.

## რამდენიმე თავისებურება

561. იმამ შაფისა და ჰანბელის მეზჰებების მიხედვით, დილის ნამაზს ემატება (ვედრება) „ქუნუთი“. მეორე მუხლში რუქუდან დაბრუნების დროს ხელისგულები ვედრებისთვის აღიმართება და იკითხება განსაკუთრებული ლოცვა „ქუნუთი“, ამის შემდეგ ნამაზი გრძელდება (სრულდება სეჯდე). დანარჩენი მეზჰებები (იმამების ჰანეფისა და მალიქის) ამ ვედრებას არ კითხულობენ, ვინაიდან ემხრობიან მოსაზრებას, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ მას ყოველთვის არ კითხულობდა.

562. იმამ ჰანეფის მეზჰების მიხედვით, ვედრება „ქუნუთი“ იკითხება ღამის ლოცვის შემდეგ ვითრი-ნამაზის მესამე მუხლზე. ამ ნამაზის მესამე მუხლზე ყურანის სურას ან აიათის ჩაკითხვის შემდეგ, რუქუს წინ, ეს ვედრება იკითხება და შემდეგ ნამაზი ჩვეულებრივად გრძელდება. თუ ვითრი-ნამაზი თემთან ერთად სრულდება, ყველა ამ ქმედებას იმამი ასრულებს, ხოლო თემი მას მიჰყვება.

563. ზოგიერთ მეზჰებში შუადღის, ნაშუადღევის საღამოს და ღამის ნამაზის მეორე და მესამე მუხლებს შორის შუალედური ჯდომის დროს, „ეთთეხიათუს“ შემდეგ იკითხება ლოცვები „სალლი“ და „ბარიქი“. დანარჩენ მეზჰებებში მათ კითხულობენ უკანასკნელი ჯდომის დროს.





## მეზჰებებს შორის განსხვავება

563 ა. 1. მუსლიმები, შეიძლება, სამ ჯგუფად დავყოთ: სუნიტები, შიიტები და ხარიჯიტები. ამ ჯგუფების შიგნით არის მცირე განსხვავება რწმენისა და თაყვანისცემის რიტუალების საკითხებში. პატარა წიგნში ყველა ამ წვრილმანისა და მათი წარმოშობის ისტორიის ახსნა შეუძლებელია. მაგრამ იმ დიდი ქალაქების მეჩეთებში, სადაც სხვადასხვა მეზჰებების წარმომადგენლები ცხოვრობენ, ყურადღებას იქცევს ის, რომ ზოგიერთ ელემენტს მუსლიმები სხვადასხვანაირად ასრულებენ. ეს ინტერესს იწვევს. განსხვავებები წარმოიქმნა იმის გამო, რომ მეზჰებების წარმომადგენლები თაყვანისცემის ზოგიერთ ასპექტს სხვადასხვანაირად განმარტავდნენ. ახლავე უნდა შევნიშნოთ, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ დროიდან თაყვანისცემის ფორმები და სახეები არ შეცვლილა. თაყვანისცემის ზოგიერთი სახეობის შესრულებაში განსხვავება წარმოიქმნა ან იმის გამო, რომ წმინდა შუამავალი თავად აკეთებდა ან ასე ან ისე, ან იმის გამო, რომ ის ასე გაკეთებას ურჩევდა.

2. ანუ ალლაჰის შუამავალი ზოგჯერ თვითონ ცვლიდა მოძრაობის ელემენტებს ან თაყვანისცემაში ჩართულ ლოცვების ტექსტებს. ზოგიერთ შემთხვევაში ის აფრთხილებდა თაყვანისცემის შესრულების ძველ წესზე უარის თქმის შესახებ (მაგალითად, თავდაპირველად, წელში მოხრის დროს ხელები ქვემოთ თავისუფლად ეშვებოდა, მაგრამ შემდეგ წმინდა შუამავალმა ﷺ ეს წესი გააუქმა და ხელისგულების მუხლებზე დაწყობა ბრძანა). ზოგიერთ შემთხვევაში ის სპეციალურად არ ხსნიდა შემოღებულ ცვლილებებს და





ყველა თანამიმდევარი უბრალოდ იმას იმეორებდა, რასაც ის აკეთებდა ისე, რომ მიზეზს არ კითხულობდა. ანუ, ცვლილებების ორივე სახეობას პოზიტიური ხასიათი ჰქონდა. ყველა ეს ბრძანება და რეკომენდაცია უსიტყვოდ სრულდებოდა, დისკუსიები მხოლოდ ზოგჯერ წარმოიშობოდა.

3. ამ შემთხვევაში, ნათელია, რომ ის განსხვავებები, რომლებიც მეზჰებებს შორის არსებობს, წარმოიქმნა იმისგან, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ თაყვანისცემის ზოგიერთ ელემენტს დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა, ზოგიერთს კი—ნაკლებს. ამჟამად არ არსებობს სანდო ინფორმაცია იმასთან დაკავშირებით, თუ ზოგიერთი რიტუალის რომელი ელემენტები იყო გაუქმებული და რომელი იყო მათ ნაცვლად შემოღებული. ამიტომ, თუ შაფი უარს ამბობს ნამაზში ჰანეფიტ იმამს მიჰყვეს, ეს ნიშნავს, რომ მან უარი თქვა იმ მოქმედებების შესრულებაზე, რომელსაც ალლაჰის შუამავალი ﷺ ასრულებდა. რომლებიც უცნობია შაფიიტებისთვის. ეს კი უპატიებელი შეცდომაა!

4. წმინდა შუამავლის ﷺ ერთ-ერთი სახელია—„ალლაჰის რჩეული“, (ხაბიბ-ალლაჰ). ყურანი ამოწმებს, *რომ წმინდა შუამავალი ﷺ მუსლიმებისთვის მისაბაძად საუკეთესო მაგალითია. (აჰზაბი, 33/21)* ეს ნიშნავს, რომ ალლაჰს სურს, რათა მორწმუნეებმა თვით განკითხვის დღემდე ალლაჰის შუამავლის ﷺ ყველა ქცევასა და რჩევას მისდიონ. ანუ, განსხვავება მეზჰებებს შორის გამომდინარეობს იქიდან, რომ ზოგიერთი მუსლიმი წმინდა შუამავლის ერთ ქმედებას ასრულებს, ზოგიერთი კი—სხვას. თითქოს, თვით უზენაესმა ალლაჰმა ისურვა, რომ მეზჰებების არსებობის სა-





შუალებით უკვდავი გაეხადა თავისი რჩეულის ყველა ქცევა და თითოეული მოძრაობა.

### ნამაზი ისტიჰარე (უკეთესის ძებნა)

563. ბ. როდესაც თანამიმდევართაგან რომელიმეს ეჭვი შეჰქონდა საკუთარ არჩევანში, ალლაჰის შუამავალი ﷺ ურჩევდა მას, რომ უზენაესი ალლაჰისთვის სწორი გზის ჩვენების თხოვნით მიემართა და მკაცრად კრძალავდა მკითხაობას, კერპებისადმი მიმართვას და ცრურწმენებზე წამოგებას. უზენაესი გამჩენისადმი თხოვნით მიმართვა შესაძლებელია სპეციალური ნებაყოფლობითი (ნაფილე) ნამაზის შესრულების საშუალებით. ის სრულდება ღამის ნამაზისა და ვითრი-ნამაზის შემდეგ, ძილის წინ. პირველ მუხლზე სურა „ფათიჰას“ შემდეგ, იკითხება სურა „ქაფირუნი“, მეორე მუხლზე იკითხება სურები „ფათიჰა“ და „იხლასი“, ნამაზის დანარჩენი ნაწილი ჩვეულებრივი წესის მიხედვით სრულდება. ნამაზის შემდეგ სპეციალური ლოცვა იკითხება. მისი წაკითხვა სასურველია არაბულ ენაზე, თუმცა სხვაზეცაა შესაძლებელი. ვედრებაში მთავარია გულწრფელობა. ნამაზის შესრულებისა და ვედრების შემდეგ აზრით და გულით უზენაეს ალლაჰთან მყოფმა უნდა დავიძინოთ. პირველი აზრები და შეგრძნებები, რომლებიც ძილის შემდეგ მოდის, უზენაესი გამჩენისგან ალმაფრენად მიიჩნევა. თუ გაურკვევლობა მაინც რჩება, მაშინ ამ ნამაზის გაგრძელება რეკომენდირებულია მკაფიო გადაწყვეტილების გამოჩენამდე.





## რა არღვევს ნამაზს?

564. ნებისმიერი სიტყვის წარმოთქმა, რომელიც ნამაზს არ ეხება, გაზების გამოყოფა, სიცილი, ჭამა ან სმა მიეკუთვნება იმ ქმედებებს, რომლებიც ნამაზს არღვევს. ასეთ შემთხვევებში ნამაზი თავიდან უნდა შესრულდეს. ნამაზის დროს სიცილი ასევე განბანვასაც არღვევს, ამიტომ ის უნდა განახლდეს. თუ მუსლიმმა გულმავიწყობის გამო, რომელიმე მოქმედება გამოტოვა, ხოლო შემდეგ ნამაზის მიმდინარეობის დროს გაიხსენა ამის შესახებ, გამოტოვებული მოქმედების შესრულება საჭირო არ არის. ასეთ შემთხვევებში ნამაზის ბოლოს მისალმების შემდეგ, ორი დამატებითი სეჯდე (სეჰივ სეჯდე) უნდა შესრულდეს და ნამაზი ჩვეულებრივი რიგის მიხედვით დასრულდეს.

565. იმ შემთხვევაში, თუ მუსლიმი აგვიანებს და უკვე დაწყებულ კოლექტიურ ნამაზს უერთდება, მან არ უნდა იფიქროს იმაზე, თუ ნამაზის რამდენი მუხლია შესრულებული, არამედ სწრაფად უნდა მიჰყვეს იმამს და ნამაზი დაიწყოს. თუ მან ერთ მუხლზე ან უფრო მეტად დააგვიანა, იმამთან ერთად მისალმება არ უნდა მისცეს, წამოდგეს და გამოტოვებული მუხლები შეასრულოს. მაგალითად, თუ მუსლიმი თემს შეუერთდა მაშინ, როცა იმამი საღამოს ნამაზის მეორე მუხლზე სეჯდეს ასრულებდა, მიიჩნევა, რომ მან პირველ ორ მუხლზე დააგვიანა, ხოლო დანარჩენებს მიუსწრო. როდესაც იმამი სალამს მისცემს, ის უნდა ადგეს, „ფათიჰა“ და სხვა სურა (ან აიათი) ჩაიკითხოს, რუქუ და ორი სეჯდე შეასრულოს, ჩაჯდეს და „ეთეხიათუ“ ჩაიკითხოს, შემდეგ ასეთნაირადვე მესამე მუხლი შეასრულოს, მაგრამ „ეთთეხიათუს“ შემდეგ დამატებითი ლოცვა ჩაიკითხოს და ნამაზი დაასრულოს. იმ შემთხვევაში, როდესაც მუსლიმი თემს რუქუს დროს უერთ-





დება, მიიჩნევა, რომ მან ამ მუხლს მიუსწრო და მისი ანაზღაურება საჭირო აღარ არის. თუ ის მლოცველებს იმამისა და თემის მიერ რუქუს შესრულების შემდეგ შეუერთდა, ეს მუხლი გამოტოვებულად მიიჩნევა და დაგვიანებულმა ის იმამის მიერ სალამის მიცემის შემდეგ დამოუკიდებლად უნდა შეასრულოს.

**საერთო ცნობები**

566. თუ ყიბლა (ქააბას მიმართლება) უცნობია, მაშინ საჭიროა ლოგიკური აზროვნების გზით მისი პოვნა, ქააბამდე უმოკლესი მიმართულების დადგენით. ნამაზის დროს ყურადღებით უნდა ვიყოთ. ნამაზში დგომის დროს მზერა მიმართული უნდა იყოს სეჯდი ადგილისკენ, იქ სადაც შუბლი მიწას ეხება, ხოლო რუქუს დროს—ფეხის თითების დაბოლოებებისკენ. ნამაზის დროს არ შეიძლება ზემოთ და აქეთ-იქით ყურება. უნდა ვიდგეთ სწორად და მყარად, რუქუსა და სეჯდეს შესრულების დროს მოძრაობა მკვეთრი არ უნდა იყოს. მარჯვენა ფეხის ცერი საყრდენი წერტილის ფუნქციას ასრულებს, ის არ უნდა გავანძრიოთ მთელი ნამაზის განმავლობაში.

567. ნამაზის შემდეგ სრულდება ვედრება, მასში ალლაჰს შეგვიძლია, ვთხოვოთ ყველაფერი, მაგრამ სასურველია ვიკითხოთ ვედრებები ყურანიდან.

568. ნამაზი სრულდება არაბულ ენაზე, ამიტომ ნამაზში წასაკითხი სურები, აიათები და ვედრებები ზეპირად უნდა ვიცოდეთ. უპირველეს ყოვლისა სურა „ფათიჰა“ უნდა ვისწავლოთ („გამხსნელი“, ყურანის პირველი სურა). ის არის ძირითადი სურა, რომლის გარეშეც ვერც ერთი ნამაზი ნამდვილი და სრული ვერ იქნება.





## განსასვენებელი ჯანაზა-ნამაზი

569. ჯანაზა-ნამაზი ძლიერ განსხვავდება სხვებისგან. ისევე, როგორც ნებისმიერი ნამაზისთვის, მისთვისაც განბანვა სრულდება. უნდა დავდგეთ ქააბასკენ, ხელები ყურების ბოლოებთან მივიტანოთ, წარმოვთქვათ განზრახვა და თექბირით *„ალლაჰუ ექბერ“* ნამაზი დავიწყოთ. იკითხება ვედრება *„სუბჰანექელლაჰუმმე“*, სურა „ფათიჰა“ და სხვა სურა (ან ყურანის აიათი). რუქუ და სეჯდე არ სრულდება. სურის წაკითხვის შემდეგ სრულდება მეორე თექბირი და იკითხება ვედრება ცოცხალი და გარდაცვლილი მუსლიმებისთვის ცოდვების პატიების თხოვნის შესახებ. ამ ვედრების წინ საჭიროა ალლაჰის შუამავალს ﷺ მივესალმოთ, შემდეგ კი მესამე თექბირი უნდა წარმოვთქვათ და იმ გარდაცვლილის ცოდვების მიტევების თხოვნით, რომლისთვისაც ეს ნამაზი სრულდება, ვედრება წავიკითხოთ. ამის შემდეგ მეოთხე თექბირი წარმოითქმება და მაშინვე მარჯვნივ და მარცხნივ მისალმება კეთდება.

## ავადმყოფობა და მოგზაურობა

570. ავადმყოფობის სიმძიმესთან დამოკიდებულებით, ავადმყოფ ადამიანს ნამაზის შესრულება დამჯდარს და მწოლიარესაც კი შეუძლია. თუ ადამიანი ნამაზს დამჯდარი ასრულებს, მაშინ ის მოძრაობა, რომელიც რუქუს შეესაბამება, თავისა და ზურგის წინ გადახრა იქნება. სეჯდე ისეთივე იქნება, როგორც ჩვეულებრივ. თუ ადამიანი ვერ მოძრაობს, ის ნამაზს მწოლიარე ასრულებს, ამასთან ნამაზის მოძრაობები წარბების მოძრაობით აღინიშნება.





571. ალლაჰის შუამავალმა მგზავრებს ნება დართო ოთხი მუხლისგან შემდგარი ფარძი ნამაზი ორ მუხლამდე შეემოკლებინათ. მგზავრებს ნება ეძლევათ შუადღისა და ნაშუადღევის ლოცვები ერთმანეთს დაამთხვიონ (ამ შემთხვევაში ამ ნამაზების შესრულება შუადღიდან მზის ჩასვლამდე ნებისმიერ დროს შეიძლება). ამგვარადვე ერთმანეთს უთავსდება საღამოს და ღამის ნამაზები და მათი შესრულება მზის ჩასვლიდან გარიჟრაჟის დაწყებამდე ნებისმიერ დროს შეიძლება.

### ნამაზის დროები

572. დილის ნამაზის დრო იწყება ნამდვილი გარიჟრაჟის დადგომასთან ერთად და გრძელდება მზის ამოსვლამდე. შუადღის ნამაზის დრო იწყება მზის ზენიტში გავლისას და ჩვეულებრივ პირობებში სამი საათი გრძელდება. შუადღის ნამაზის დროის დასრულების შემდეგ ნაშუადღევის ნამაზის დრო იწყება. ის გრძელდება მზის ჩასვლამდე. დროის შუალედი მზის ჩასვლიდან სიბნელის დადგომამდე, დაახლოებით საათნახევრის ხანგრძლივობით—ეს არის საღამოს ნამაზის დრო. სრული სიბნელის დადგომასთან ერთად იწყება ღამის ნამაზის დრო, რომელიც გარიჟრაჟამდე გრძელდება, მაგრამ მისი შესრულება შუაღამემდეა რეკომენდირებული.

573. ეს პირობები სრულად შესრულებადია მხოლოდ ეკვატორთან მიახლოებულ განედებში და ტროპიკულ ზონაში. ეკვატორიდან პოლუსებისკენ მოძრაობისას ნამაზის დროები ზამთარსა და ზაფხულში ძლიერ განსხვავებულია. ამიტომ ნამაზის დროის განსაზღვრამ მხოლოდ მზის მდებარეობის მიხედვით, შესაძლოა, შეცდომებამდე მიგვიყვანოს. ორივე პო-





ლუსზე მზე არ ჩადის ექვს თვის (ორი დღის გარდა) და არ ამოდის ასევე ექვსი თვის განმავლობაში. ქვემოთ მოყვანილია დროის შუალედები, როდესაც მზე ჰორიზონტზე მდებარეობს და არ ჩადის:

ჩრდილოეთ განედის 72 გრ. 9 მაისიდან 4 აგვისტომდე;

ჩრდილოეთ განედის 70 გრ. 17 მაისიდან 27 ივლისამდე;

ჩრდილოეთ განედის 68 გრ. 27 მაისიდან 17 ივლისამდე;

ჩრდილოეთ განედის 66 გრ. 13 ივნისიდან 29 ივნისამდე;

ზამთარში ამ განედებზე მზე იგივე რაოდენობის დღეების განმავლობაში არ ჩნდება. ჩრდილოეთ განედის 66 გრ. 30 ივნისს მზე ამოდის 0:03 და ჩადის 23:45 (ღამის ხანგრძლივობა 17 წუთია), 2 ივლისს მზე ამოდის 0:03 და ჩადის 23:35 (ღამის ხანგრძლივობა 28 წუთია) თუ ორიენტაციას მზეზე გავაკეთებთ, გამოდის, რომ ასეთი მოკლე დროის განმავლობაში სამი ნამაზი უნდა შევასრულოთ: საღამოს, ღამის და დილის. ტერიტორიები, რომლებზეც საუბარი მიდის, დასახლებულია. მაგალითად, რუსეთის ფედერაციაში ამ გეოგრაფიულ განედებზე ძალიან ბევრი მუსლიმი ცხოვრობს. მზის მიხედვით გათვლილ, ნამაზისა და მარხვის განრიგზე მიყოლა ასეთ ანომალიურ პირობებში პრაქტიკულად შეუძლებელია. ამიტომ მუსლიმი მეცნიერები მივიდნენ მოსაზრებამდე, რომ ასეთ შემთხვევებში საჭიროა ორიენტაცია არა მზეზე, არამედ სპეციალურ განრიგზე. რჩება მხოლოდ საკითხი, სად იწყება ეს ანომალიური ზონა და სად მთავრდება. შემდგომში მოყვანილია სხვადასხვა ისლამური კანონებით მართული სახელმწიფოს მეცნიერთა წინადადებები.





573. ყურანი მკაფიოდ ბრძანებს: ***„აალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს...“*** *(ბაყარა, 2/286)*. სხვა ადგილზე ნათქვამია: ***„რამეთუ, უეჭველად, სიმძიმეს ახლავს შემსუბუქება; უეჭველად, სიმძიმეს ახლავს შემსუბუქება!“.*** *(ინშირაჰი, 94/5-6)* ალლაჰის შუამავალი ﷺ მოუწოდებდა თავის თანამიმდევრებს და ელჩებს: *„გაუადვილეთ, არ გაურთულოთ! გაახარეთ, არ გააკეთოთ ის, რაც სხვა ადამიანებს რელიგიას შეაძულებს“.* გარდა ამისა, ერთ ჰადისში, რომელიც სამყაროს დასასრულთანაა დაკავშირებული, საუბარია უჩვეულო ხანგრძლივობის დღეებზე. ის გადმოცემულია მუსლიმის, იბნ მაჯას, თირმიზის და სხვა მუხადისების წიგნებში: *„დაჯალი (მატყუარა, ანარქისტი), რომელიც მოდის, რათა ადამიანები მოატყუოს, დედამიწაზე 49 დღე იქნება. მისი პირველი დღე ერთი წლის ხანგრძლივობის იქნება, მეორე—ერთი თვის, მესამე—კვირის, დანარჩენი დღეების ხანგრძლივობა იგივე იქნება, როგორც თქვენთან (ჩვეულებრივი)“.* ერთ-ერთმა თანამიმდევარმა ჰკითხა: „საკმარისი იქნება თუ არა ხუთი ნამაზის შესრულება ერთი წლის ხანგრძლივობის დღეში?“ წმინდა შუამავალმა ﷺ უპასუხა: *„არა, საჭიროა გათვლის გაკეთება“* პირველი გრძელი დღე, რომელზეც აქ არის საუბარი, მსგავსია დღის ჩრდილოეთ და სამხრეთ ნახევარსფეროს 90 გრადუს განედზე. ერთი თვის ხანგრძლივობის მეორე დღე მსგავსია დღის ჩრდილოეთ განედის 66 გრ. ოდნავ ქვემოთ მდებარე ტერიტორიებზე, ხოლო მესამე დღე—დღის ჩრდილოეთ განედის 60 გრ. მუსლიმი მეცნიერები, ეყრდნობიან რა წმინდა შუამავლის გამონათქვამებს, მივიდნენ დასკვნამდე, რომ ჩრდილოეთ განედის 45 გრ-ზე ჩრდილოეთის რაიონების მცხოვრებლებმა ნამაზი სპეციალურად შედგენილი ცხრილის მიხედვით





უნდა შეასრულონ, რომელიც ორიენტირებულია არა მზეზე, არამედ საათზე.

574. ეკვატორზე მზის ამოსვლისა და ჩასვლის დრო უცვლელი რჩება. პოლუსზე პირიქით, ეს დრო ძალიან განსხვავდება, რასთანაც ბევრი სიძნელეა დაკავშირებული. გეოგრაფები სივრცეს პოლუსიდან ეკვატორამდე 90 განედად ყოფენ. ამიტომ არსებობს ორი მოსაზღვრე ხაზი: ჩრდილოეთ განედის 45 გრ. და სამხრეთ განედის 45 გრ. ეკვატორის ორივე მხარის და ასევე ტროპიკული ქვეყნების მცხოვრებლებმა რელიგიური ვალდებულებების შესრულების დროის განსაზღვრაში ორიენტირება მზის მოძრაობაზე უნდა გააკეთონ. პოლუსებთან მიახლოებულ განედებზე მცხოვრებლებმა ორიენტირება ნამაზის დროების ცხრილზე უნდა მოახდინონ და არა მზის მოძრაობა-ზე.

575. ეს ორი წარმოსახვითი ხაზი ჩრდილოეთის და სამხრეთის განედის 45 გრად (45-ე პარალელი) დე-დამიწას თეორიულად, ორი ტიპის რეგიონად ჰყოფს. ნაწილში,რომელიც ახლოსაა ეკვატორთან,დედამიწის ზედაპირის 3/4 შედის, ცხოვრებისთვის კეთილსაიმე-დოა და ამ ტერიტორიაზე დედამიწის მოსახლეობის ყველაზე დიდი ნაწილი ცხოვრობს. ის მოიცავს მთ-ლიან აფრიკას, ინდოეთს, ოკეანეთს, თითქმის მთელ ჩინეთს, ორივე ამერიკას (კანადის, არგენტინისა და ჩილეს განაპირა მხარეების გარდა) აქ ცხოვრობენ ისინი, რომლებმაც ისლამი საუკუნეების წინ მიიღეს. მას ეკუთვნის არაბეთი, სირია, თურქეთი, ეგვიპტე, ესპანეთი, იტალია, სამხრეთ საფრანგეთი, ერაყი, ირანი, თურქისტანი, ინდოეთი, პაკისტანი, მალაი-ზია, ინდონეზია. იმ მუსლიმთა რიცხვში, რომლებმაც სპეციალური განრიგით უნდა ისარგებლონ, შედიან ბორდოს ჩრდილოეთით მდებარე ოლქების, ევროპაში





ბუდაპეშტის და სევასტოპოლის, ჩრდილოეთ ამერიკაში გალიფაქსის და პორტლენდის, არგენტინის მცირე ნაწილისა და ჩილის მცხოვრებლები. მუსლიმურ თემებს საფრანგეთში, დიდ ბრიტანეთში, გერმანიაში, კანადაში, ვოლგისპირეთსა და ციმბირში რეკომენდაცია ეძლევათ, ისლამის იმ სწავლულთა გადაწყვეტილებებს მიყვნენ, რომლებიც ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისებს ეყრდნობიან. იმის გაგება, ეკუთვნის თუ არა ესა თუ ის ტერიტორია განსაკუთრებულ გეოგრაფიულ ოლქებს, მსოფლიო რუკიდან შეიძლება.

### რატომ სრულდება ნამაზი მხოლოდ არაბულ ენაზე?

575 ა. ცნობილია, რომ მუსლიმი ნამაზს არაბულ ენაზე ასრულებს. სურები ყურანიდან და განსაზღვრული ვედრებები ნამაზში ასევე არაბულ ენაზე იკითხება. არა მარტო არაბები, არამედ სხვა ხალხების წარმომადგენლებიც იმ შემთხვევაშიც კი, თუ მათ ერთი არაბული სიტყვაც კი არ იციან, ნამაზს არაბულ ენაზე ასრულებენ. ასე მოეწყო ჯერ კიდევ ალლაჰის შუამავლის სიცოცხლეში და ასე მოვიდა ჩვენამდე, იმისგან დამოუკიდებლად, თუ რომელია მუსლიმის ენა და ეროვნება.

ბ. შეიძლება მოგვეჩვენოს, რომ თუ ადამიანი გამჩენს მშობლიურ, უფრო გასაგებ ენაზე მიმართავს, ეს მისთვის უკეთესი იქნება. მაშინ მთელი მსოფლიოს ყველა მუსლიმი ნამაზს თავის ენაზე შეასრულებდა.

გ. პირველი, არსებობს ამის სულიერი მიზეზი. ყურანში *(აჰზაბი, 33/6)* წმინდა შუამავლის ცოლები ***„ყველა მართმორწმუნის დედებად“*** არიან წოდებულნი. ისინი არაბულ ენაზე საუბრობდნენ, ამიტომ მათი





ენა ყველა მუსლიმისთვის მშობლიურია და ნამაზის შესრულება „მშობლიურ“ ენაზე ლოგიკურია.

გ. ეს არგუმენტი, შესაძლოა, ყველას ვერ დაარწმუნებს. უფრო ძლიერ მტკიცებულებას შესაძლებელია წარმოადგენდეს ის, რომ ყურანი უზენაესი ალლაჰის სიტყვაა. ყურანში ნაბრძანებია, რომ მისი კითხვა მადლიანი საქმეა. სულიერი თვალსაზრისითაც ეს ნათელ მტკიცებულებას წარმოადგენს. მორწმუნე კითხულობს რა გამჩენის მიერ ზეგარდმოვლენილ წმინდა წიგნს, მას უახლოვდება. გამჩენის სიტყვა როგორც გამტარი, რომელშიც ელექტრული დენი გადის, მისკენ მიმავალი გზაა. გზა უზენაესი გამჩენისკენ— ნებისმიერი ადამიანის მთავარი მიზანია. ღვთიური სიტყვა არაბულ ენაზე გარდმოვლინდა. როგორი კარგიც უნდა იყოს თარგმანი, ის მაინც ადამიანის სიტყვად დარჩება და ამ სახით ვერ შეძლებს სულიერ გზაზე გამცილებლის მოვალეობის შესრულებას.

დ. იმათთვის, ვისთვისაც უფრო უბრალო და ნათელი მიზეზებია საჭირო, შეგახსენებთ, რომ ნამაზსა და ვედრებას შორის არსებობს არსებითი სხვაობა. ვედრებაში მუსლიმს, რომელიც გამჩენს მიმართავს, შეუძლია ითხოვოს რაც უნდა და რა ენაზეც უნდა, ნებისმიერ მდგომარეობაში, ანუ, არავის შეუძლია მიუთითოს მას, როგორ და რა ითხოვოს. ვედრებისგან განსხვავებით, ნამაზი კოლექტიურ ხასიათს ატარებს. კოლექტიური ნამაზის შესრულების დროს დაცული უნდა იყოს ყველა მონაწილის სურვილები და მოთხოვნილებები. ალლაჰის შუამავლის სუნნეთში არის მითითება იმაზე, რომ კოლექტიურობა ნამაზის პრინციპად გვევლინება. უპირატესობა ყოველთვის კოლექტიურ ნამაზს უნდა მიეცეს. ორმა მუსლიმმაც კი ნამაზი ერთად უნდა შეასრულონ, თუ ნამაზის დროს სხვა მუსლიმებიც მოვლენ, ისინიც იმამს უნდა





მიჰყვნენ. განვიხილოთ კოლექტიური ნამაზის სხვა მხარეებიც.

ე. ისლამი რომ რომელიმე საზოგადოების, ეროვნების, ადგილის რელიგია ყოფილიყო, ბუნებრივია, რომ ამ რელიგიაში გამოყენებული იქნებოდა მათ განკარგულებაში არსებული საშუალებები (მაგალითად ენა). ახლა მუსლიმები ასობით ეროვნების წარმომადგენლები არიან, რომლებიც სხვადასხვა ენებზე ლაპარაკობენ და ყველაზე განსხვავებულ ადგილებში ცხოვრობენ. დავუშვათ, მუსლიმი თურქი ჩინეთში გაემგზავრა, ამასთან მან ჩინური სავსებით არ იცის. როდესაც ადგილობრივი მცხოვრებისგან რაღაც „ჩან ჩუ ჩინის" მსგავსს გაიგონებს, ბუნებრივია, ვერაფერს გაიგებს და არ ეცოდინება, რაზე მიდის საუბარი. მაგრამ, თუ ეს საუბარი ჩინურ ენაზე ეზანის სიტყვები და ჯუმა ნამაზისკენ მოწოდება იქნება, მაშინ ჩასული მას გამოტოვებს და ასეთივე „წარმატებით" შეუძლია სხვა ნამაზების გამოტოვებაც. ამასთან უნდა აღინიშნოს, რომ ჩინურ მეჩეთებს მინარეთები არ აქვს და ისინი არ ჰგავს საფრანგეთის, დიდი ბრიტანეთის ან აღმოსავლეთის მეჩეთებს. თუ მუსლიმი ჩინელი სხვა ქვეყანაში წავა, იგივე პრობლემას შეეჯახება. თუ ისიც და სხვა მუსლიმებიც ნამაზს თავიანთ ენებზე შეასრულებენ, ისინი ერთმანეთს ველარ გაუგებენ. ამიტომ, საყოველთაო რელიგიას საერთო საფუძველი უნდა ჰქონდეს. სიტყვები, რომლებიც ეზანისა და ნამაზის დროს იკითხება, ნამაზის შესრულების თანმიმდევრობა სწორედ ამ საფუძვლის შემადგენლად გვევლინება.

ვ. არ უნდა უარვყოთ ადამიანის არც ის ფსიქოლოგიური თვისება, როგორიცაა ყოველივე უცხოს მიმართ ნეგატიური დამოკიდებულება. ყოველდღე ადამიანის ირგვლივ ხდება პოლიტიკური, ეროვნუ-





ლი და პირადული მოვლენები. სხვადასხვა მიზეზის გამო, მას შეუძლია, უარი თქვას იმ ნამაზთან შეერთებაზე, რომელიც უცხო ენაზე სრულდება (მაგალითად, ფრანგმა შესაძლოა, უარი თქვას იმ ნამაზთან მიერთებაზე, რომელიც ინგლისურად, გერმანულად ან რუსულად სრულდება). არაბული ენა, რომელიც ყურანის და სუნნეთის ენაა, მუსლიმის ცნობიერებაში განსაკუთრებულ ადგილს იკავებს და განსაკუთრებულ პატივისცემას იწვევს. არაბულ ენას, რომელზეც ნამაზი სრულდება, მუსლიმი ეკიდება არა როგორც არაბების ენას, არამედ როგორც ალლაჰის შუამავლის, „ყველა მათლმორწმუნის დედების" ენას, რომელიც არჩეულია გამჩენის მიერ თავისი ბრძანებებისა და რჩევების ზეგარდმოსავლენად.

ზ. ეს ხელს უწყობს ერთმორწმუნეთა შორის ერთობისა და ურთიერთდახმარების განმტკიცებას.

თ. მაგალითის სახით შეიძლება მოვიყვანოთ საერთაშორისო ყრილობები, კონგრესები. გაეროს კონფერენციებზე არ შეიძლება ნებისმიერ ენაზე საუბარი იმიტომ, რომ მიზანი—სხვებისთვის საკუთარი თვალსაზრისის ახსნაა. ამიტომ გაეროს მუშაობაში არის ვალდებულება ილაპარაკო იმ ენებზე, რომლებიც ოფიციალურის სახით არის არჩეული. ამ წესისთვის წინააღმდეგობის გაწევა არავის შეუძლია. საერთო სარგებლის მისაღწევად პირადი სარგებლის შეწირვა არის საჭირო, სხვანაირად ვერავინ მოიგებს.

ი. მნიშვნელოვანია ამ საკითხის მეორე მხარეც. არცერთ თარგმანს ორიგინალის ადგილის დაკავება არ შეუძლია. მაგალითად, ამჟამად არსებობს ფრანგულ ენაზე (ისევე, როგორც სხვა ენებზე) ყურანის მრავალი თარგმანი. მაგრამ დროთა განმავლობაში სულ ახალ-ახალი თარგმანები ჩნდება. მთარგმნელები წინა ნაშრომებში ნაკლოვანებებს პოულობენ და





ახლიდან გადათარგმნას დაგროვილი გამოცდილების გათვალისწინებით ცდილობენ. ეს არა მარტო ფრანგული, არამედ ნებისმიერი სხვა ენისთვისაც დამახასიათებელია. ასე, რომ, რა არის უკეთესი? თარგმანი თუ ორიგინალი?

კ. უნდა გვახსოვდეს, რომ ამჟამად ისლამის გარდა, არცერთ რელიგიას წმინდა წიგნის ორიგინალური ტექსტი არ აქვს. ქრისტიანების, იუდეველების და სხვა რელიგიის მიმდევრების წიგნები—ეს არის ან თარგმანი ან დამატებებითა და შესწორებებით დამახინჯებული ორიგინალის ნაწილი. უზენაესი გამჩენის მიერ ზეგარდმოვლენილი ტექსტი მხოლოდ ყურანშია უცვლელად შენარჩუნებული.

კ. მიუხედავად იმისა, რომ ყურანის სტილი პროზას გვაგონებს, ის შეიცავს ლექსის ისეთ თვისებას და დიდებულებას, როგორებიცაა რიტმი, მუსიკა, ფორმა. ყველაფერი ეს ერთმანეთში იმ ხარისხამდე ილვრება, რომ თუნდაც ერთი ასოს დამატება ან მოშორება ლექსის სტროფს აკნინებს. ერთხელ ჩემთან ფრანგი მუსიკოსი მოვიდა, რომელსაც ისლამი ახალი მიღებული ჰქონდა და მითხრა, მას ეჩვენება, რომ ყურანში რაღაც ნაკლოვანების მსგავსი ნახა. წაიკითხა რა სურა „ნასრის" ნაწყვეტი „ფიი დინილლაჰი ეფვაჯა ფესებბიჰ", მან მიიჩნია, რომ ეს მუსიკალურ რიტმს არ შეესაბამებოდა. მაშინ მე, რომელსაც ამ სფეროში არასაკმარისი ცოდნა მქონდა, მას ვუთხარი: „ამ ადგილის სწორი წაკითხვა არის არა „ფიი დინილლაჰი ეფვაჯა ფესებბიჰ", არამედ „ფიი დინილლაჰი ეფვაჯენ ფესაბიჰ". როდესაც ეს ჩემმა მეგობარმა მუსიკოსმა და პოზიტიურად განწყობილმა მკვლევარმა გაიგონა წამოიძახა: „თქვენი წყალობით ჩემი რწმენა განვაახლე, ახლა ყურანის ამ ადგილზე ვერანაირ ნაკლოვანებას ვხედავ". ყურანის პროზა მის პოეტურობასთან არის შეფარდებული.





ვინ მოინდომებს, გრანდიოზული და შესანიშნავის უბრალოზე გაცვალოს?

ლ. ნამაზის შესრულების დროს მუსლიმები ფრაზების მცირე რაოდენობას იყენებენ. თავიდან ეზანს და ყამეთს კითხულობენ. ნამაზში წარმოითქმება: „ალლაჰუ ექბერ“, „სუბჰანე რაბიელ ღაზიიმ“ „სუბჰაანე რაბიილ ეღლა“, იკითხება სურა „ფათიჰა“ 7 აიათი) და სხვა სურები, თეშეჰჰუდი და სხვა ვედრებები. ყველა ტექსტის დატევა ერთ გვერდზე შეიძლება. ისინი ყველა ქვეყნის მუსლიმების ენაში იმ დონემდე შევიდა, რომ დამწყებ მუსლიმსაც კი შეუძლია ადვილად და სიძნელის გარეშე გაიგოს მათი მნიშვნელობა და მაშინ მუსლიმის მიერ შესრულებული ნამაზი მექანიკური აღარ არის.

მ. მიმაჩნია, რომ არცერთ მუსლიმს არ შეუძლია ისეთი პატივისცემა განიცადოს ყურანის თარგმანის მიმართ, როგორც უზენაესი გამჩენის მიერ მისი შუამავლისთვის ზეგარდმოვლენილი ორიგინალის მიმართ. ეს იმიტომ, რომ თარგმნა განხორციელებულია უბრალო ადამიანის მიერ, ხოლო ორიგინალი გარდმოევლინა ალლაჰის მიერ შეცდომებისგან დაცულ წმინდა შუამავლს.

ნ. არაბული ენის გასაოცარ თავისებურებას წარმოადგენს ის, რომ ეს ენა და დამწერლობა 15 საუკუნის განმავლობაში არ შეცვლილა. ადამიანები, რომლებსაც არაბული გაზეთებისა და რადიოს ენა ესმით, ყურანის ენასაც გაიგებენ. შეიძლება თუ არა რომ იმ რელიგიის ენა, რომელიც უკანასკნელმა შუამავალმა და უზენაესი ალლაჰის შუამავალთა ბეჭედმა მოიტანა, ოდესმე მოძველდეს?

ო. ერთხელ, უნივერსიტეტის ერთმა სტუდენტმა დაიჟინა იმის გაგების მნიშვნელობაზე, რაც ნამაზის დროს იკითხება. მე მას ვუთხარი: „მოდით, ნებას მო-





გცემთ, რომ ხუთჯერადი ნამაზი მშობლიურ ენაზე შეასრულოთ და თქვენ შემპირდებით, რომ ამას გააკეთებთ“. მან კამათი მაშინვე შეწყვიტა და ამასთან დაკავშირებით ჩემთვის აღარ მოუმართავს. სხვა სიტყვებით, ის ადამიანები, რომლებსაც რწმენისა და თაყვანისცემის ნაციონალიზაცია უნდათ, სინამდვილეში თაყვანს არ სცემენ. ასეთ ადამიანთაგან უმრავლესობა ასეთია. მუსლიმს არ ულირს, ყურადღება მიაქციოს ურწმუნო და პრაქტიკაში არაფრისგამკეთებელი ადამიანების სიტყვებსა და რჩევებს.

პ. ადამიანმა, რომელმაც ისლამი მიიღო, ხუთჯერადი ნამაზის შესრულება მაშინვე უნდა დაიწყოს.

## რატომ გამოიყენება მხოლოდ მთვარის კალენდარი?

576. ისლამში გამოყენებულია მთვარის კალენდარი. ამ კალენდრის მიხედვით, მარხვის თვის, რამაზნისა და ჰაჯობის თვის, ზულხიჯას (ისევე, როგორც სხვა თვეების) დადგომა წლიდან წლამდე მზის კალენდართან შედარებით გადაადგილდება. ისლამამდელ არაბეთში მზის წელიწადი მთვარესთან შესაბამისობაში რამდენიმე დღის დამატებით მოჰყავდათ. მაგრამ წმინდა შუამავალმა უკანასკნელი ჰაჯობის დროს, გარდაცვალებამდე 3 თვით ადრე, ეს წესი შეცვალა. ყურადღებას მივაქცევთ ამ ცვლილების სამ დადებით მომენტზე.

1. პირველი სარგებელი მარხვას ეხება. მზის წელიწადთან დაკავშირებით თვეების გადაადგილება და მათი დამთხვევა წლის სხვადასხვა დროსთან, (ანუ სხვადასხვა კლიმატურ პირობებთან) ადამიანს სხვადასხვა პირობებში, ძნელში და არც თუ ისე, საკუთარი თავის გამოცდის საშუალებას აძლევს.





2. ისლამმა, როგორც მსოფლიო რელიგიამ, უნდა გაითვალისწინოს სამყაროს სხვადასხვა ნაწილში არსებული განსხვავებული კლიმატური პირობები. მარხვა, რომ მზის კალენდრის რომელიმე განსაზღვრულ თვეში ( ანუ წლის განსაზღვრულ დროში) ყოფილიყო ნაბრძანები, მაშინ ეს ზოგიერთ ტერიტორიაზე მცხოვრებლებისთვის სერიოზულ სიძნელეებს შექმნიდა. ჩრდილოეთ ნახევარსფეროში ზაფხულის პერიოდი სამხრეთ ნახევარსფეროში ზამთარს შეესაბამება. ზამთრის გადატანა ეკვატორზე რამდენადმე ადვილია, ვიდრე პოლუსებზე. ამ ფაქტორის თავიდან აცილება (ანუ ყველა მუსლიმის თანაბარ პირობებში ჩაყენება) მხოლოდ მთვარის კალენდრის გამოყენების გზითაა შესაძლებელი.

5. ეს პუნქტი ეხება ზექათის (გადასახადი შემოსავლებიდან და ქონებიდან) გადახდას. ზექათის გამოთვლა და გადახდა მთვარის კალენდრის მიხედვით ხდება. 32 მზის წელიწადში, 33 მთავარის წელი შედის, ამგვარად, ამ პერიოდის განმავლობაში ზექათი ერთით მეტჯერ გროვდება. ასეთი წესი ეხება დანაზოგსა და ზექათს ვაჭრობიდან, მაგრამ არ უკავშირდება სეზონებზე მიჯაჭვულ მიწათმოქმედებას. ღირს შეგახსენოთ, რომ ზექათის ამოღება ხდება მხოლოდ შეძლებული მუსლიმებისგან და მისი შეგროვების დროს მთვარის კალენდრის გამოყენება ასევე ღარიბების და გაჭირვებულების სასარგებლოდ ხდება.

## დასკვნა

576 ა. შევთხოვთ უზეანაეს ალლაჰს იმას, რომ ჩვენმა მოკრძალებულმა ნაშრომმა მიზანს მიაღწიოს. ჩვენ გვინდოდა საწყისი ცოდნა ისლამის შესახებ იმათთვის აგვეხსნა, რომლებსაც სურთ ამ რელიგიი-





სადმი თავიანთი ინტერესი დაიკმაყოფილონ. უფრო ღრმა ცოდნის მისაღებად, სპეციალისტების მიერ დაწერილი, უფრო სერიოზული ნაშრომების გაცნობაა საჭირო. ასევე შეგიძლიათ მიმართოთ ისეთ ორგანიზაციებს, როგორებიცაა „ალ-აზჰარი“ ქაიროში, „ზეიტუნია“ ტუნისში, პაკისტანში, ინდოეთში და სხვა ქვეყნებში.

577. ყურანის სურების ტექსტები და ვედრებები, რომლებიც ნამაზში გამოიყენება.

578. ტექსტების ტრანსკრიპცია და შინაარსობრივი თარგმანი.

**ა) ეზანი**

اَللّٰهُ اَكْبَرُ، اَللّٰهُ اَكْبَرُ اَللّٰهُ اَكْبَرُ، اَللّٰهُ اَكْبَرُ

أَشْهَدُ اَنْ لَا اِلٰهَ اِلَّا اللّٰهِ أَشْهَدُ اَنْ لَا اِلٰهَ اِلَّا اللّٰهِ

أَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًا رَسُولُ اللّٰهُ أَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًا رَسُولُ اللّٰهُ

حَيَّ عَلَى الصَّلَاةِ حَيَّ عَلَى الصَّلَاةِ

حَيَّ عَلَى الْفَلَاحِ حَيَّ عَلَى الْفَلَاحِ

اَللّٰهُ اَكْبَرُ، اَللّٰهُ اَكْبَرُ

لَا اِلٰهَ اِلَّا اللّٰهُ

***ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ეშჰედუ ელლა ილაჰე ილლალლაჰ, ეშჰედუ ელლა ილაჰე ილლალლაჰ, ეშჰედუ ენნე მუჰამმედუნ რესულულლაჰ, ეშჰედუ ენნე მუჰამმედუნ რესულულლაჰ, ჰაია ალას-სელაჰ, ჰაია ალას-სელაჰ, ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ლა ილაჰე ილლალლაჰ.***





ალლაჰი უდიდესია, ალლაჰის უდიდესია, ალლაჰი უდიდესია, ალლაჰი უდიდესია, ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა, ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა, ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია, ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია, წამოდით ნამაზზე, წამოდით ნამაზზე, წამოდით ხსნისკენ, წამოდით ხსნისკენ, ალლაჰის უდიდესია, ალლაჰის უდიდესია, არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა.

**ბ) ყამეთი**

اَللّٰهُ اَكْبَرُ، اَللّٰهُ اَكْبَرُ اَللّٰهُ اَكْبَرُ، اَللّٰهُ اَكْبَرُ

أَشْهَدُ اَنْ لَا اِلَهَ اِلَّا اللّٰهُ أَشْهَدُ اَنْ لَا اِلَهَ اِلَّا اللّٰهُ

أَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًا رَسُولُ اللّٰهِ أَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًا رَسُولُ اللّٰهِ

حَيَّ عَلَى الصَّلَاةِ حَيَّ عَلَى الصَّلَاةِ

حَيَّ عَلَى الْفَلَاحِ حَيَّ عَلَى الْفَلَاحِ

قَدْ قَامَتِ الصَّلَاةِ قَدْ قَامَتِ الصَّلَاةِ

اَللّٰهُ اَكْبَرُ، اَللّٰهُ اَكْبَرُ

لَا اِلَهَ اِلَّا اللّٰهُ

***ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ეშჰედუ ელლა ილაჰე ილლალლაჰ, ეშჰედუ ელლა ილაჰე ილლალლაჰ, ეშჰედუ ენნე მუჰამმედურ-რესულულლაჰ, ეშჰედუ ენნე მუჰამმედურ-რესულულლაჰ, ჰაია ალას-სელაჰ, ჰაია ალას-სელაჰ, ჰაია ალალ-ფელაჰ, ჰაია ალალ-ფელაჰ, ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ლა ილაჰე ილლალლაჰ.***





ალლაჰი უდიდესია, ალლაჰის უდიდესია, ალლაჰი უდიდესია, ალლაჰი უდიდესია, ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა, ვამოწმებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა, ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია, ვამოწმებ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია, წამოდით ნამაზზე, წამოდით ნამაზზე, წამოდით ხსნისკენ, წამოდით ხსნისკენ, ნამაზი დადგა, ნამაზი დადგა, ალლაჰის უდიდესია, ალლაჰის უდიდესია, არ არსებობს სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა.

*გ) სუბჰანე*

سُبْحَا نَكَ اللّٰهُمَّ وَبِحَمْدِكَ ۞ وَتَبَارَكَ اسْمُكَ ۞وَتَعَالٰى
جَدُّكَ۞ (وَجَلَّ ثَنَآ ؤُكَ) ۞ وَ لآ اِلَهَ غَيْرُكَ ۞

***სუბჰანექელლაჰუმმე ვე ბიჰამდიქ. ვე თებარექესმუქ. ვე თეღალა ჯედდუქ. (ვე ჯელლესენაუქ*). ვე ლა ილაჰე ღაირუქ.***

,,ოჰ, უზენაესო ალლაჰო! მხოლოდ შენ გაქებ და გადიდებ. უდიდესი და უზენაესია სახელი შენი. შენ გარდა, სხვა სათაყვანებელი ღვთაება არ არსებობს".

**დ) სურა „ფათიჰა“**

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ ﴿1﴾ اَلْحَمْدُ لِلّٰهِ رَبِّ الْعَالَمِينَ ﴿2﴾
الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ ﴿3﴾ مَالِكِ يَوْمِ الدِّينِ ﴿4﴾ إِيَّاكَ نَعْبُدُ وإِيَّاكَ
نَسْتَعِينُ ﴿5﴾ اِهْدِنَـــا الصِّرَاطَ الْمُسْتَقِيمَ ﴿6﴾ صِرَاطَ الَّذِينَ
أَنْعَمْتَ عَلَيْهِمْ غَيْرِ الْمَغْضُوبِ عَلَيْهِمْ وَلاَ الضَّالِّينَ﴿7﴾

***ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ, ელჰამდუ-ლილლაჰი რაბბილ-ღალემინ. ერ-რაჰმანირ-რაჰიმ. მა-***





***ლიქი იევმიდ-დინ. იაქე ნეღბუდუ ვე იაქე ნესთეღინ. იჰდინე ს-სირატელ-მუსთეყიმ. სირატელ-ლეზინე ენღემთე ღალეიჰიმ. ღეირილ მეღდღუბი ღალეიჰიმ ველედ-დაალიინ. ამინ!***

**მნიშვნელობა:** მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით, ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს, მოწყალესა და მწყალობელს, განსჯის დღის ერთადერთ განმკარგველს! მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და მხოლოდ შენგან ვითხოვთ შეწევნას! გვატარე სწორი გზით, იმათი გზით, ვისაც სიკეთე უბოძე შენ, და არა იმათი გზით, ვისაც შენი რისხვა დაატყდა თავს და არც იმათის, რომელნიც მცდარ გზაზე დგანან !

*ე) სურა „ასრი“*

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

وَالْعَصْرِ ﴿1﴾ اِنَّ الْاِنْسَانَ لَفِي خُسْرٍ ﴿2﴾ اِلَّا الَّذِينَ اٰمَنُوا وَعَمِلُوا

الصَّالِحَاتِ وَتَوَاصَوْا بِالْحَقِّ وَتَوَاصَوْا بِالصَّبْرِ ﴿3﴾

***ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ,***

***ველ ღასრ. ინნელ ინსანე ლეფიი ხუსრ. ილლელლეზინე აამენუ ვე ღამილუს-სალიჰათი ვე თევა სევ ბილ ჰაყყი ვეთევა სევ ბის-საბრ.***

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით, ვფიცავ, ღესვრს! უეჭველად, ადამიანი წაგებულია! გარდა მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, და ერთმანეთს ჭეშმარიტებასა და მოთმინებას ამცნობენ!





*ვ)სურა „ქევსერი“*

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

اِنَّٓا اَعْطَيْنَاكَ الْكَوْثَرَ ﴿1﴾ فَصَلِّ لِرَبِّكَ وَانْحَرْ ﴿2﴾ اِنَّ شَانِئَكَ هُوَ الْاَبْتَرُ ﴿3﴾

***ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ,***

***ინნა ელ‍ტყვეინაქელ-ქევსერ. ფესელლი ლი რაბბი-ქე ვენხერ. ინნე შაანი-ექე ჰუელ-ებთერ***

**მნიშვნელობა:** „უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ წყალობა-„ქევსერი“ (მდინარე სამოთხეში). ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი! უთუოდ, შენი მოძულეა „გარდაშენებული“!

ზ) სურა „ქაფირუნ“

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

قُلْ يَٓا اَيُّهَا الْكَافِرُونَ ﴿1﴾ لَٓا اَعْبُدُ مَا تَعْبُدُونَ ﴿2﴾ وَلَٓا اَنْتُمْ عَابِدُونَ مَٓا اَعْبُدُ ﴿3﴾ وَلَٓا اَنَا۠ عَابِدٌ مَا عَبَدْتُمْ ﴿4﴾ وَلَٓا اَنْتُمْ عَابِدُونَ مَٓا اَعْبُدُ ﴿5﴾ لَكُمْ دِينُكُمْ وَلِيَ دِينِ ﴿6﴾

***ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ***

***ყულ ია ეიიუჰელ-ქაფირუნ. ლა ეღბუდუ მა თეღბუდუნ. ვე ლა ენთუმ ღაბიდუნე მა ეღბუდ. ვე ლა ანა ღაბიდუმ-მმა ღებედთუმ. ვე ლა ენთუმ ღაბიდუნე მა ეღბუდ. ლექუმ დინუქუმ ვე ლიე დინ.***

**მნიშვნელობა:** „(საყვარელო შუამავალო) უთხარი: ჰეი, ურწმუნოებო! არ ვცემ თაყვანს იმას, რასაც





თქვენ ეთაყვანებით! და თქვენ არა ხართ ჩემი სათაყვანოს მოთაყვანე. და არცა მე ვარ მოთაყვანე იმის, რასაც თქვენ ეთაყვანებით, და არც თქვენ ეთაყვანებით იმას, ვისაც მე ვეთაყვანები! თქვენი რჯული თქვენ, და ჩემი რჯული მე!

თ) სურა „ნასრი"

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

اِذَا جَاءَ نَصْرُ اللّٰهِ وَالْفَتْحُ ﴿1﴾ وَرَاَيْتَ النَّاسَ يَدْخُلُونَ فِي دِينِ اللّٰهِ اَفْوَاجًا ﴿2﴾

فَسَبِّحْ بِحَمْدِ رَبِّكَ وَاسْتَغْفِرْهُ اِنَّهُ كَانَ تَوَّابًا ﴿3﴾

***იზა ჯაა ანასრულლაჰი ველ-ფეთჰ. ვე რეეითენნასე იედხულუნე ფი დინილ-ლაჰი ეფვაჯა. ფესებბიჰ ბიჰემდი რაბბიქე ვესთეღფირჰუ ინნეჰუ ქანე თევვაბა.***

**მნიშვნელობა:** ,,1. როცა ალლაჰის შეწევნა და გამარჯვება იქნა მოვლენილი, 2. და როცა დაინახავ, როგორ უწყვეტ ნაკადად შედის ხალხი ალლაჰის სარწმუნოებაში, 3. შეაქე და განადიდე ღმერთი შენი და შენდობა შესთხოვე! უეჭველად, ის ყოვლისმიმტევებელია!".

*ი) სურა „იხლასი"*

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

قُلْ هُوَ اللّٰهُ اَحَدٌ ﴿1﴾ اَللّٰهُ الصَّمَدُ ﴿2﴾ لَمْ يَلِدْ وَلَمْ يُولَدْ ﴿3﴾

وَلَمْ يَكُنْ لَهُ كُفُوًا اَحَدٌ ﴿4﴾





*ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ,*

*ყულ ჰუველლაჰუ ეჰედ. ალლაჰუს-სამედ. ლემ იელიდ ვე ლემ იულედ. ვე ლემ იექუნ-ლეჰუ კუფუვენ ეჰედ.*

**მნიშვნელობა:** ,,მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით, თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია! ალლაჰი „სამედია" (ანუ ის არაფერზეა დამოკიდებული, პირიქით, ყველაფერი მასზეა დამოკიდებული)! არ შობილა და არც უშვია (მშობელი არ ყოფილა) და არც არავინ ყოფილა ბადალი მისი (და ვერც იქნება)!".

*კ) აიეთელ „ქურსი"*

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

اَللّٰهُ لَا اِلٰهَ اِلَّا هُوَۚ اَلْحَيُّ الْقَيُّومُۚ لَا تَاْخُذُهُ سِنَةٌ وَلَا نَوْمٌۜ لَهُ مَا فِي السَّمٰوَاتِ وَمَا فِي الْاَرْضِۜ مَنْ ذَا الَّذٖي يَشْفَعُ عِنْدَهُ اِلَّا بِاِذْنِهٖۜ يَعْلَمُ مَا بَيْنَ اَيْدٖيهِمْ وَمَا خَلْفَهُمْۚ وَلَا يُحٖيطُونَ بِشَيْءٍ مِنْ عِلْمِهٖ اِلَّا بِمَا شَاءَۚ وَسِعَ كُرْسِيُّهُ السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضَۚ وَلَا يَؤُ۫دُهُ حِفْظُهُمَاۚ وَهُوَ الْعَلِيُّ الْعَظٖيمُ ﴿256﴾

*ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ,*

*ალლაჰუ ლა ილაჰე ილლა ჰუველ-ჰაიიულ-ყეიიუმ. ლა თეხუზუჰუ სინეთუ ვე ლა ნევმ. ლეჰუ მა ფის-სემავათი ვე მა ფილ-ერდ. მენ ზელ-ლეზი იეშფეღუ ღინდეჰუ ილლა ბი იზნიჰ. იეღლემუ მა ბეინე ეიდიჰიმ ვე მა ხელფეჰუმ. ვე ლა იუჰიტუნე ბიშეიიმ მინ ღილმიჰი ილლა ბიმა შაა. ვესიღე ქურსიიუჰუს-სემავათი ველ-ერდ. ვე ლა იეუდუჰუ ჰიფზუჰუმა ვე ჰუელ-ღელიიულ-ღეზიმ.*





**მნიშვნელობა:** მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით, არ არის ღვთაება, გარეშე მისი, ალლაჰისა, უკვდავისა, მარადისა, თვლემა არ ეუფლება მას და არცა ძილი. მისია, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და მის წინაშე არავის შეუძლია იშუამდგომლოს, თუ არა ნება მისი. მან იცის, რაც მათ უწინარესაა და რაც მათ შემდგომაა. ისინი კი მის ცოდნისგან მხოლოდ იმას გასწვდებიან, ინებებს რასაც. ტახტი მისი გარემოიცავს ცათა და ქვეყანას და დაცვა მათი არ უმძიმს მას. და იგი უზენაესია, დიდებულია.

ლ) سُبْحَانَ رَبِّيَ الْعَظِيمِ — ***სუბჰანე რაბბიელ აზიიმ***

დიდება ჩემს ყოვლისშემძლე გამჩენს.

მ) سَمِعَ اللهُ لِمَنْ حَمِدَهُ رَبَّنَا لَكَ الْحَمْدُ — ***სემიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ. რაბბენა ლექელ ჰამდ.***

ალლაჰს ესმის იმის, ვინც მას ადიდებს. ჩვენო გამჩენო, ყველა ქება-დიდება შენ გეკუთვნის

ნ) سُبْحَانَ رَبِّيَ الْأَعْلَى — ***სუბჰანე რაბბიელ ეღლაა***

დიდება უდიდეს ალლაჰს.

*ო) ეთ-თეჰიათი*

اَلتَّحِيَّاتُ لِلّٰهِ وَالصَّلَوَاتُ وَالطَّيِّبَاتُ اَلسَّلَامُ عَلَيْكَ أَيُّهَا النَّبِيُّ وَرَحْمَةُ اللهِ وَبَرَكَاتُهُ اَلسَّلَامُ عَلَيْنَا وَعَلَى عِبَادِ اللهِ الصَّالِحِينَ أَشْهَدُ أَنْ لَا إِلٰهَ إِلَّا اللهُ وَأَشْهَدُ أَنَّ مُحَمَّدًا عَبْدُهُ وَرَسُولُهُ





*ეთ-თაჰიათუ ლილლაჰი ვეს-სალევათუ ვეტ-ტაიიბათ, ესსელამუ ალეიქე ეიიუჰენ-ნებიიუ ვე რაჰ-მეთულლაჰი ვე ბერაქათუჰ, ესსელამუ ალეინა ვე ღალა ღიბადილლაჰის-სალიჰინ. ეშჰედუ ელლა ილაჰე ილლალლაჰ. ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ ღაბდუჰუ ვე რასულუჰ.*

**მნიშვნელობა:** ,,ყველა ჩემი თაყვანისცემა შეს-რულებული ენით, სხეულითა და ქონებით მხოლოდ უზენაესი ალლაჰის გულისთვისაა. ოჰ, ალლაჰის შუა-მავალო! მოგესალმებით შენ. დაე, მოგესალმოს და დაგლოცოს უზენაესმა ალლაჰმა. დაე, იყოს მშვიდო-ბა და უზენაესი ალლაჰის წყალობა ჩვენდამი, მისი ალალ-მართალი მონებისადმი. ვაღიარებ, რომ არ არ-სებობს სხვა ღმერთი, გარდა ალლაჰისა, ხოლო მუჰა-მმედი მისი მონა-მსახური და შუამავალია".

*პ) ალლაჰუმმე სალლი*

اَللّٰهُمَّ صَلِّ عَلَى مُحَمَّدٍ وَعَلَى اٰلِ مُحَمَّدٍ كَمَا صَلَّيْتَ عَلَى
إِبْرَاهِيمَ وَعَلَى اٰلِ إِبْرَاهِيمَ إِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ

*ალლაჰუმმე სალლი ღელა სეიიიდინა მუჰამმედინ ვე ღელა ალი სეიიიდინა მუჰამმედინ ქემა სელლეითე ღელა იბრაჰიმე ვე ღელა ალი იბრაჰიმე ინნექე ჰამი-დუმ მეჯიდ.*

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! აჩუქე იმდენი იმედი და წყალობა მუჰამმედსა  და მის ახლობლებს, რამ-დენსაც შენ ჩუქნიდი იბრაჰიმსა და მის ახლობლებს. ჭეშმარიტად, შენ ქებული (ალ-ჰამიდ) და მჩუქებელი (ალ-მაჯიდი— ხარ!"





ყ) ალლაჰუმმე ბარიქ

اَللّٰهُمَّ بَارِكْ عَلَى مُحَمَّدٍ وَعَلَى اٰلِ مُحَمَّدٍ كَمَا بَارَكْتَ عَلَى

إِبْرَاهِيمَ وَعَلَى اٰلِ إِبْرَاهِيمَ إِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ

***ალლაჰუმმე ბარიქ ღელა მუჰამმედინ ვე ღელა ალი მუჰამმედინ ქემა ბარექთე ღელა იბრაჰიმე ვე ღელა ალი იბრაჰიმე ინნექე ჰამიდუმ მეჯიდ***

**მნიშვნელობა:** ,,ოჰ, ღმერთო! აჩუქე იმდენი წყალობა მუჰამმედსა და მის ახლობლებს, რამდენსაც ჩუქნიდი იბრაჰიმსა და მის ანგელოზებს. ჭეშმარიტად შენ ქებული (ალ-ჰამიდ) და მჩუქებელი (ალ-მაჯიდი) ხარ!"

*რ) რაბბენა-რაბბენალღფირლი*

رَبَّنَآ اٰتِنَا فِي الدُّنْيَا حَسَنَةً وَ فِي الْاٰخِرَةِ حَسَنَةً وَقِنَا عَذَابَ النَّارِ ۞

رَبَّنَا اغْفِرْ لِى وَ لِوَالِدَىَّ وَ لِلْمُؤْمِنِينَ يَوْمَ يَقُومُ الْحِسَابِ ۞

***რაბბენა ათინა ფიდ-დუნია ჰესენეთენ ვე ფილ-ახირეთი ჰესენეთენ ვე ყინა ღაზაბენ-ნარ.***

***რაბბენე-ღფირლი ვე ლი ვალიდეიიე ვე ლილ-მუმინინე ივმე იყუმულ-ჰისაბ.***

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! გვაჩუქე ამქვეყნიურ და მომავალ მარადიულ ცხოვრებაში საუკეთესო და მშვენიერი, გადაგვარჩინე ჯოჯოხეთის ცეცხლისაგან.

ოჰ, ღმერთო! მიიღე ჩვენი მონანიება და გვაპატიე მე, ჩემ მშობლებსა და ყველა მუსლიმს განკითხვის დღეს!"





*ს) ქუნუთის ვედრებები*

اَللّٰهُمَّ إِنَّا نَسْتَعِينُكَ وَ نَسْتَغْفِرُكَ وَ نَسْتَهْدِيكَ وَ نُؤْمِنُ بِكَ وَ نَتُوبُ اِلَيْكَ وَ نَتَوَكَّلُ عَلَيْكَ وَ نُثْنِى عَلَيْكَ اْلخَيْرَ كُلَّهُ نَشْكُرُكَ وَ لاَ نَكْفُرُكَ وَ نَخْلَعُ وَ نَتْرُكُ مَنْ يَفْجُرُكَ.

1) ***ალლაჰუმმე ინნა ნესთეღინუქე ვე ნესთეღფირუქე ვე სესთეჰდიქ. ვე ნუმინუ ბიქე ვე ნეთუბუ ილეიქ. ვე ნეთევექქელუ ალეიქე ვე ნუსნი ალეიქელ-ხაირე ქულლეჰუ ნეშქურუქე ვე ლა ნექფურუქ ვე ნეხლეღუ ვე ნეთრუქუ მეი იეფჯურუქ.***

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! გთხოვთ პატიებასა და დახმარებას! გვიჩვენე ჭეშმარიტი გზა. გვწამს მხოლოდ შენი. მხოლოდ შენ მოგმართავთ მონანიებით და მხოლოდ შენი დახმარების იმედი გვაქვს. გიძღვნით საუკეთესო ქებასა და გემადლიერებით შენს მიერ ბოძებულის გამო. არ ჩავვარდებით ურწმუნოებაში. უარვყოფთ შენდამი ურწმუნოებს და განვუდგებით მათ.

اَللّٰهُمَّ اِيَّاكَ نَعْبُدُ وَ لَكَ نُصَلِّى وَ نَسْجُدُ وَ اِلَيْكَ نَسعْىٰ وَ نَحْفدُ نَرْجُو رَحْمَتَكَ وَ نَخْشٰى عَذَابَكَ اِنَّ عَذَابَكَ بِالْكُفَّارِ مُلْحِقٌ.

2) ***ალლაჰუმმე იიაქე ნეღბუდუ ვე ლექე ნუსალლი ვე ნესჯუდუ ვე ილეიქე ნესღა ვე ნეხფიდუ ნერჯუ რაჰმეთექე ვე ნეხშა ღეზაბექე ინნე ღეზაბექ. ბილქუფფარი მულჰიყ***

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და შენი ხათრისთვის ვასრულებთ ნამაზსა და მიწიერ თაყვანისცემას. ვეცდებით, მოგიახლოვდეთ. იმედი გვაქვს შენი წყალობისა და გვეშინია შენი სასჯელის. არ არის ეჭვი, რომ ურწმუნოებს შენი სასჯელი მისწვდებათ.





## ისლამის ძირითადი დღესასწაულები

580. მთვარის კალენდრის მიხედვით მუსლიმური წელი 354 ან 355 დღე გრძელდება. ის ქრისტიანულ გრიგორიანულ კალენდარზე მოკლეა. ამიტომ მუსლიმური დღესასწაულები ყოველ წელს ინაცვლებს და ამგვარად, მორიგეობით წელიწადის ყველა დროზე მოდის. ჩვეულებრივ, ჰიჯრით ახალი წლის დადგომიდან 71 დღის შემდეგ აღინიშნება წმინდა მუჰამმედის დაბადების დღე—მევლუდი (რაბიულ-ევველის თვის მეთორმეტე დღე), ხოლო 166 დღის შემდეგ იწყება რამაზნის მარხვა, რომელიც 29 ან 30 დღე გრძელდება. 98 დღის შემდეგ, ზილ-ხიჯჯას თვის 10 რიცხვში ყურბან-ბაირამი, ამავე დღეებზე მოდის ჰაჯობაც.







# ანომალიურ ოლქებში ნამაზის დროები

581. ნაწილში „მუსლიმის ყოველდღიური ცხოვრება“ უკვე ნათქვამი იყო, რომ ჩვეულებრივ პირობებში მუსლიმი 5 სავალდებულო ნამაზს ასრულებს:

1. დილის ნამაზს-მისი დრო იწყება გარიჟრაჟიდან და მთავრდება მზის ამოსვლით.

2. შუადღის ნამაზი-მისი დრო იწყება ზენიტიდან მზის გადახრით და დაახლოებით სამი საათი გრძელდება.

3. ნაშუადღევის ნამაზი—იწყება შუადღის დროის დამთავრების შემდეგ და გრძელდება მზის ჩასვლამდე.

4. საღამოს ნამაზი—გრძელდება დაახლოებით 1.5 საათი მზის ჩასვლიდან ღამის ნამაზამდე.

5.ღამის ნამაზი—იწყება სრული სიბნელის დადგომიდან და გრძელდება დილის გარიჟრაჟამდე, ანუ დილის ნამაზის დროის დადგომამდე.

582. ა. იმ რაიონებში, რომლებიც ეკვატორთან ახლოს არის განლაგებული, ყოველ 20 კილომეტრზე ემატება ერთი წუთი განსხვავება ნამაზის დროებს შორის. რამდენადაც ახლოს არის რაიონი პოლუსებთან, ეს მანძილი მით უფრო ნაკლები ხდება, ხოლო დროში სხვაობა შესაძლოა, ერთ საათს შეადგენდეს. ისეთ ქვეყნებში, როგორებიცაა კანადა, ა.შ.შ. და რუსეთი მზე აღმოსავლეთ საზღვარზე 18 საათით უფრო ადრე ამოდის, ვიდრე დასავლეთში.

ბ. ცნობილია, რომ დედამიწას ბურთის ფორმა





აქვს. ამიტომ აუცილებელი იყო პირობითი ხაზის მიღება, რომლიდანაც დროის ათვლა დაიწყებოდა. ეს „ისტორიული ხაზი“ აზიასა და ამერიკას შორის მდებარეობს. გეოლოგიურმა ფაქტორებმა ის რამდენადმე დაამახინჯეს. ამ გეოგრაფიული ხაზის ცოდნა აქტუალურია იმ მუსლიმებისთვის, რომლებიც ევროპიდან, იაპონიიდან, ინდონეზიიდან ან ავსტრალიიდან ამერიკაში ან საწინააღმდეგო მიმართულებით მიდიან. დავუშვათ, თუ თქვენ მიდიხართ ამერიკაში და გადაკვეთთ ამ ხაზს, დროში სხვაობა 24 საათი გექნებათ. ამიტომ შაბათი შესაძლოა, პარასკევი გახდეს, რომლის შემდეგაც კვლავ შაბათი დადგება. თუ ამერიკიდან მოდიხართ, პირიქით, ერთი დღე უნდა დაამატოთ და პარასკევი შაბათი გახდება. ასეთ გაუგებრობაში მუსლიმმა ორიენტაცია ადგილობრივ დროზე უნდა გააკეთოს. დავუშვათ, ის პარასკევს მიფრინავს, როდესაც დანიშნულების ადგილამდე ჩასული, გამოარკვევს, რომ დრომ გადაინაცვლა და ისევ პარასკევი დადგა, ის პარასკევის ნამაზს უნდა შეუერთდეს.







# გამოჩენილი პიროვნებები

თუ თუნდაც მოკლედ მოვიყვანთ იმ ავტორთა ცხოვრების აღწერას, რომლებიც ამ წიგნების ფურცლებზე არიან ნახსენებნი, მაშინ შეიძლება მათ ცალკეული ნაშრომი მივუძღვნათ. იმისათვის, რომ მივიღოთ უფრო დაწვრილებითი ცნობები, უნდა მივმართოთ „*ისლამის ენციკლოპედია*“-ს, თუმცა ამ ენციკლოპედიაში ყველა სტატია მიუკერძოებელი არ არის. თარიღები ქრისტიანული კალენდრის მიხედვით არის მოყვანილი. თუ არ არის სპეციალური მითითება ეს ადამიანები მუსლიმები არიან.

ალქამა ან-ნაჰაი (გარდ. 681წ). უდიდესი სამართალმცოდნე. ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრის იბნ მასუდის მოსწავლე.

ბეიბარსი (გარდ. 1277წ) ეგვიპტის სულთანი, რომელმაც ჯალუტთან ხულაგუს არმია გაანადგურა. ხულაგუმ მანამდე ბაღდადი დაიპყრო და გაძარცვა, ხოლო ხალიფა მუსტასიმი მოკლა.

ბელაზური (გარდ. 895 წ). ერთ-ერთი საუკეთესო ისტორიკოსი და ბიოგრაფი. ავტორი ნაწარმოებების „ფუთუჰულ ბულდანი“ და „ენსაფ ალ-ეშრეფი“

ბირუნი (გარდ. 1048 წ.) სწავლული მეცნიერების ბევრ სფეროში. დაწერა ბუნების, ისტორიისა და სოციოლოგიისადმი მიძღვნილი მრავალი ნაწარმოები.

ბუკერი (ან ბუტცერი, გარდ. 1552 წ) ცნობილი გერმანელი ღვთისმეტყველი და პროტესტანტული ქრისტიანული ეკლესიის ერთ-ერთი დამაარსებელი.

ბუხარი (გარდ. 870 წ) ყველაზე სანდო ჰადისების შემგროვებელი. „სახიხის“ და ბევრი სხვა ნაწარმოების





ავტორი.

ჯაბირ იბნ ხაიიანი (გარდ. დაახლოებით 776 წ.) ერთ-ერთი პირველი გზისმკვლევი ბუნებრივ მეცნიერებათა სფეროში, ფილოსოფოსი.

ჯაფარ ეს-სადიყი, იმამი (გარდ. 765) გამოჩენილი სამართალმცოდნე და მუთასავვიფი.

ჯაჰიზი (გარდ. 868 წ.) მწერალი და მოაზროვნე.

დემირი (გარდ. 1405 წ) გამოჩენილი მეცნიერი ზოოლოგიის დარგში, ავტორი წიგნისა „ხაიტულ ხაივანი“

დარიმი (გარდ. 869 წ) ჰადისების ერთ-ერთი ცნობილი შემგროვებელი. „ქითაბუს-სუნანის ავტორი.

დიხლავი, ვალიულახ ახმედი (გარდ. 1762 წ.) გამოჩენილი ჰადისოლოგი, თასავვუფის მცოდნე და ინდოპაკისტანელ მუსლიმებს შორის ისლამის რენესანსის ერთ-ერთი ლიდერი.

დინავერი (გარდ. 895 წ.) სპეციალისტი ცოდნის მრავალ სფეროში და უდიდესი მუსლიმი ბოტანიკოსი.

აბუ დაუდი (გარდ. 888 წ.) ჰადისების ერთ-ერთი ცნობილი შემგროვებელი, ავტორი წიგნისა „ქითაბუს-სუნენი“

აბუ ჰანიფა (გარდ. 767 წ.) ჰანეფიტური მეზჰების დამაარსებელი, მსოფლიოს მუსლიმთა 80% ამ მეზჰების მიმდევარია.

აბუ უდეიდი (გარდ. 838 წ.) ჰადისების ერთ-ერთი ცნობილი შემგროვებელი, ისლამში ფინანსების შესახებ წიგნის „ქითაბულ-ამვალის“ ავტორი.

აბუ იალია ალ-ფერა (გარდ. 1065 წ.) ჰანბელისტური მეზჰების სამართალმცოდნე, ავტორი წიგნისა სოციოლოგიაში „ელ-აჰქამუს-სულთანია“.

ავზაი (გარდ. 773 წ.) მამამისი იყო უდიდესი სამართალმცოდნე სინდიდან (პაკისტანი). თავის დროზე მთელი მსოფლიოს მუსლიმთა შორის ბევრი იყო მის





მიერ დაარსებული მეზჰების მიმდევარი.

ფარაბი (გარდ. 950 წ.) თავისი წვლილი შეიტანა მეცნიერების ბევრ სფეროში, მათ შორის ფილოსოფიაში.

გაზალი (გარდ. 1111 წ.) უდიდესი ღვთისმეტყველი და თასავვუფის მცოდნე, ბრწყინვალე ჭკუამ მას საშუალება მისცა განესაზღვრა, რომელი ფილოსოფია შეესაბამება ისლამს და რომელი ეწინააღმდეგება.

ხამმადი (გარდ. 773 წ.) უდიდესი სამართალმცოდნე, აბუ ჰანიფას მასწავლებელი.

ხამმამ იბნ მუნაბბიხი (გარდ. 719 წ.) ჰადისების ერთ-ერთი ყველაზე ადრინდელი შემგროვებელი, ალლაჰის შუამავლის მოსწავლის ﷺ, აბუ ჰურაირას შეგირდი.

იადი (გარდ. 1149 წ.), ცნობილი ჰადისოლოდი და ისტორიკოსი.

იბნ აბდულ ჰაქიმ (გარდ. 871) უდიდესი ეგვიპტელი ისტორიკოსი და ჰადისოლოგი, „ფუთხულ მისრის“ ავტორი.

იბნ ფადლანი. 921 წელს ელჩის რანგში გაიგზავნა ვოლგის ბულგარეთში. შეძლო იქაური მეფის ისლამისკენ მოხმობა. მისი საგზაო ჩანაწერები დღემდეა შემონახული.

იბნ ფირნასი (გარდ. 921 წ.) გენიალური გამომგონებელი, რომელმაც საფრენი აპარატი გამოიგონა, რომელიც მოქმედებაში ადამიანის კუნთის ძალით მოდიოდა. ააშენა პლანეტარიუმი, რომელშიც შესაძლებელი იყო მზეზე, ვარსკვლავებზე და ელვაზე დაკვირვება.

იბნ ელ-ხაისამი (გარდ. 1039 წ) ცნობილი მეცნიერი, რომლის გამოკვლევებსაც ოპტიკის დარგში დიდ ფასი აქვს.

იბნ ხაჯარი (გარდ. 1449 წ.)გამოჩენილი ჰადისო-





ლოგი და ბიოგრაფი.

იბნ ჰანბალი (გარდ. 855) ჰანბალისტური მეზჰების დამაარსებელი, იმამ შაფიის მოსწავლე და ჰადისების ერთ-ერთი ძირითადი შემგროვებელი.

იბნ ხავკალი (გარდ. 977 წ.) უდიდესი გეოგრაფი.

იბნ ჰიშამი (გარდ. 834 წ.) ისტორიკოსი, რომელმაც დამსახურებული დიდება იმ ნაწარმოების წყალობით მოიპოვა, რომელშიც ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრება აღწერა.

იბნ ელ-ქალბი (გარდ. 819 წ.) ისტორიკოსი, ისლამამდელი პერიოდის სათავადოების ისტორიკოსი.

იბნ ხალდუნი (გარდ. 1406 წ.) სოციოლოგი და ისტორიკოსი, თავისი ნაწარმოების „ისტორია" შესავალში შეაქვს ახალი მეცნიერება—ისტორიის ფილოსოფია.

იბნ მაჯე (გარდ. 886 წ.) ჰადისების ერთ-ერთი ძირითადი შემგროვებელი.

იბნ მაჯე (გარდ.) მე-15 საუკუნის უდიდესი ზღვაოსანი. იყო ვასკო და გამას ფლოტის გამცილებელი აფრიკიდან ინდოეთის ოკეანემდე.

იბნ ელ-მუქაფფა (გარდ. 756 წ.) სუნიტების გზიდან გადავიდა. საზოგადოებრივი ლიდერი და ლიტერატორი.

იბნ რუშდი (გარდ. 1196) სამართალმცოდნე, ფილოსოფოსი, ასტრონომიის მცოდნე.

იბნ სადი (გარდ. 844 წ) ისტორიკოსი და მოცულობითი ნაშრომების ავტორი.

იბნ სინა (გარდ. 1073 წ) უდიდესი ფიზიკოსი და ფილოსოფოსი, მის ნაწარმოებსა დღემდე რთავენ უნისვერსიტეტულ პროგრამაში.

იბრაჰიმ ან ნეჰაი (713 წ.) უდიდესი სამართალმცოდნე.

იდრისი (გარდ. 1164 წ.) გეოგრაფი, მის მიერ შედ-





გენილი მსოფლიო რუკა მისი ეპოქის ერთ-ერთ საოცრებად ითვლება.

ქაზვინი (გარდ. 1283 წ.) სპეციალისტი ბუნებრივ მეცნიერებებში.

ქინდი (გარდ. 900) ფილოსოფოსი, დაკავებული იყო ასევე ბუნებრივი მეცნიერებებით.

მარტინ ლუთერი (გარდ. 1546 წ.) პროტესტანტული ეკლესიის დამაარსებელი, კარგად იცოდა არაბული ენა.

მალიქი (გარდ. 974 წ.) მალიქიტური მეზჰების დამაარსებელი, ავტორი ნაშრომისა „მუვატტა“.

მალმარ იბნ რაშიდი (გარდ. 770 წ.) ჰადისების ერთ-ერთი ყველაზე ადრინდელი შემგროვებელი, „ელ-ჯამის“ ავტორი.

მეღმუნ (გარდ. 833 წ,) ბაღდადის აბასიდელი ხალიფა, მფარველობას უწევდა მეცნიერებას და ლიტერატურას.

მასუდი (გარდ. 956) ისტორიკოსი, მრავალი ნაწარმოების ავტორი.

მავერდი (გარდ. 1058) სახელმწიფო მოღვაწე, სამართალმცოდნე, მრავალი ნაწარმოების ავტორი.

მელანტონი (გარდ. 1560) გერმანული პროტესტანტული ეკლესიის ერთ-ერთი დამაარსებელი.

მისკეიხი (გარდ. 1030 წ.) გამოჩენილი ისტორიკოსი და სოციოლოგი.

მუსაბ აზ-ზუბეირი (გარდ. 850 წ) ისტორიკოსი ავტორი ნაწარმოების „ნასაბი და ყურეიში“

მუსლიმი (გარდ. 875 წ.) ჰადისთა კრებულების ერთ-ერთი საუკეთესო შემგროვებელი, „სახიხის“ ავტორი.

ნესაი (გარდ. 915 წ,) ჰადისების ერთ-ერთი ძირითადი შემგროვებელი, „სუნენის“ ავტორი.





რაშიდუდდინ ხანი (გარდ. 1318 წ.) ცნობილი ისტორიკოსი, რომელმაც ნაწარმოებები მსოფლიო ისტორიას მიუძღვნა.

რაზი (გარდ. 925 წ.) ცნობილი ფილოსოფოსი და ექიმი, ევროპულ ლიტერატურაში ცნობილია რეიზის სახელით.

საიდ ელ-ენდელუზი (გარდ. 1070 წ.) უდიდესი სოციოლოგი და ისტორიკოსი.

სალაჰუთდინი (გარდ. 1193) ეგვიპტისა და სირიის მმართველი. წარმატებით იბრძოდა გაერთიანებული ევროპის ჯვაროსნული ლაშქრობის წინააღმდეგ.

სერაქსი (გარდ. 1090 წ.) უდიდესი სამართალმცოდნე, მისი წიგნი „ მასბუტი“ 30 ტომისგან შედგებოდა.

შაფი (გარდ. 820 წ.) შაფიიტური მეზჰების დამაარსებელი „ალ-უმ ვე ერ-რისალე“-ს ავტორი. ეს ნაწარმოები იყო მსოფლიოში პირველი, რომელიც მიძღვნილი იყო სამართალმცოდნეობის, როგორც დამოუკიდებელი მეცნიერებისადმი.

თაბერი (გარდ. 923 წ.) უდიდესი მეცნიერი, დაკავებული იყო მეცნიერებათა მრავალი სფეროთი. ყურანის, სამართალმცოდნეობისა და ისტორიისადმი მიძღვნილი მისი ნაწარმოებები, წარმოადგენს ცოდნის ნამდვილ საგანძურს.

თირმიზი (გარდ. 888) ჰადისთა კრებულების ერთ-ერთი ძირითადი შემგროვებელი, „ელ-ჯემის“ ავტორი.

ომარ იბნ ელ-ხატაბი (გარდ. 644 წ.) უდიდესი დამპყრობელი და ამავე დროს მართლმორწმუნე და სამართლიანი ხალიფა, აბუ ბაქრის შემდეგ ისლამური სახელმწიფოს მომდევნო მმართველი.

ომარ ბინ აბდულაზიზი (გარდ.720 წ.) ომეადების ხალიფა, მართლმორწმუნე მმართველი.





ომარ ხაიამი (გარდ. 1131 წ.) უდიდესი მათემატიკოსი, ასტრონომი და პოეტი.

ზაჰაბი (გარდ. 1152 წ,) უდიდესი ისტორიკოსი და ბიოგრაფი.

ზაიდ იბნ ალი (გარდ. 738 წ.) ზაიდის მეზჰების დამაარსებელი, ერთ-ერთი პირველი ავტორი, რომელმაც დაწერა ყურანის განმარტება, ჰადისისა და სამართლისადმი მიძღვნილი ნაწარმოებები. მის ეს ნაწარმოებები ჩვენ დრომდე არის დაცული.

ზუბეირ იბნ ბაქარი (გარდ. 870 წ) მუსაბ ეზ-ზუბეირის ძმიშვილი, საგვარეულოსთან დაკავშირებული, ღირებული ნაწარმოების ავტორი.







